

ივანე ჯავახიშვილის სახელობის თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტი
ჰუმანიტარულ მეცნიერებათა ფაკულტეტი
საქართველოს ისტორიის ინსტიტუტი



კლასიკური ფილოლოგიის, ბიზანტინისტიკისა და ნეოგრეცისტიკის ინსტიტუტი
Institute of Classical, Byzantine and Modern Greek Studies

ნათია ფიფია
ეკატერინე კობახიძე
თედო დუნდუა

NATIA PHIPHIA
EKATERINE KOBAKHIDZE
TEDO DUNDUA

# ანტიკური ხანის ბერძნულ-ლათინური წარწერები, როგორც საქართველოს ისტორიის წყარო

# GREEK AND LATIN INSCRIPTIONS FROM CLASSICAL ANTIQUITY FOR HISTORY OF GEORGIA







Greek and Latin Inscriptions from Classical Antiquity for History of Georgia

ივანე ჯავახიშვილის სახელობის თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტი
ჰუმანიტარულ მეცნიერებათა ფაკულტეტი
საქართველოს ისტორიის სასწავლო-სამეცნიერო ინსტიტუტი
კლასიკური ფილოლოგიის, ბიზანტინისტიკისა და ნეოგრეცისტიკის სასწავლო-სამეცნიერო ინსტიტუტი

Ivane Javakhishvili Tbilisi State University
Faculty of Humanities
Institute of Georgian History
Institute of Classical Philology, Byzantine and Modern Greek Studies

ნათია ფიფია, ეკატერინე კობახიძე, თედო დუნდუა

NATIA PHIPHIA, EKATERINE KOBAKHIDZE, TEDO DUNDUA

# ანტიკური ხანის ბერძნულ-ლათინური წარწერები, როგორც საქართველოს ისტორიის წყარო

# Greek and Latin Inscriptions from Classical Antiquity for History of Georgia

თბილისი 2023

გამომცემლობა „სამშობლო“

ანტიკური ხანის ბერძნული და ლათინური ეპიგრაფიკული ძეგლები საქართველოს ისტორიის მნიშვნელოვან წყაროს წარმოადგენს. მათ გარეშე ანტიკური ხანის იბერიის/ქართლის ისტორია მხოლოდ გვიანდელ ქართულ და თანადროულ ბერძნულ-რომაულ ნარატიულ წყაროებზე იქნებოდა დაფუძნებული, რაც მნიშვნელოვანი ასპექტების დაზუსტების საშუალებას საკმარისად არ იძლევა. დასავლეთ საქართველოს (კოლხეთი) ისტორია, დასავლურქართული ისტორიული მეხსიერების დენონსაციის გამო, ფაქტობრივად სრულად ბერძნულ-რომაულ ნარატიულ, ეპიგრაფიკულ და ნუმიზმატიკურ წყაროებზეა დამოკიდებული. წინამდებარე მონოგრაფია მიზნად ისახავს, უკანასკნელი აღმოჩენების კვალდაკვალ, ბერძნული და ლათინური ეპიგრაფიკული წყაროების როგორც ახლებურ ინტერპრეტაციას, ისე რამდენიმე ახალი წარწერის შემოტანას სამეცნიერო მიმოქცევაში.

წიგნი განკუთვნილია როგორც სპეციალისტებისთვის, ისე საქართველოს ისტორიით და ბერძნულ-რომაული ეპიგრაფიკით დაინტერესებული მკითხველთა ფართო წრისათვის.

Greek and Latin Inscriptions from Classical Antiquity represent very important source of Georgian History. If not them, history of Kartli/Iberia would have been based only on later Georgian or contemporary Greek and Roman narrative sources and this is not sufficient. On the other hand, history of western Georgia (Colchis), as a result of denunciation of western Georgian historical memory, is based mostly on Greek and Roman narrative, epigraphic and numismatic material. The book intends to bring in fresh interpretations on well-known Greek and Latin inscriptions and also introduce some new ones to scientific community.

The book is intended for scholars, also for the wider audience interested in history of Georgia and in Greek and Latin epigraphy as well.

რეცენზენტები:

ისტორიის მეცნიერებათა დოქტორი მარიკა მშვილდაძე

ფილოლოგიის მეცნიერებათა დოქტორი ნანა ტონია

Reviewers:

Dr. Hab. Marika Mshvildadze

Dr. Hab. Nana Tonia

პროექტი „ანტიკური ხანის ბერძნულ-რომაული ეპიგრაფიკა, როგორც საქართველოს ისტორიის წყარო" განხორციელდა შოთა რუსთაველის ეროვნული სამეცნიერო ფონდის მიერ დაფინანსებული ფუნდამენტური კვლევებისთვის სახელმწიფო სამეცნიერო გრანტის (გრანტის №FR-18-2216) მეშვეობით.

The Project **"Greek and Roman Epigraphy of the Graeco-Roman Era as a Source for Georgian History"** was supported by Shota Rustaveli National Science Foundation of Georgia (SRNSFG) (grant №FR-18-2216).

არაკომერციული გამოცემა

Non-commercial edition



ISBN 978-9941-9833-9-9

# სარჩევი

# Contents

# შესავალი

საქართველოსა და მის ფარგლებს გარეთ აღმოჩენილი ბერძნული და ლათინური წარწერები ანტიკური ხანის საქართველოს ისტორიის ფასდაუდებელი წყაროა. სწორედ მათი მეშვეობით ვაზუსტებთ საქართველოს ძველი ისტორიის არაერთ მნიშვნელოვან საკითხს. უნდა აღინიშნოს, რომ ქართული ნარატიული წყაროები აღმოსავლეთ საქართველოს ისტორიის შესახებ, ძირითადად, არის „ქართლის ცხოვრება“ და „მოქცევაი ქართლისაი“. ორივე მათგანი მნიშვნელოვანი ქრონოლოგიური დიაპაზონით არის დაშორებული ანტიკურ ხანას, შესაბამისად, მხოლოდ მათ საფუძველზე აღმოსავლეთ, სამხრეთ და სამხრეთ-დასავლეთ საქართველოს ისტორიის შესწავლა საკმაოდ რთული იქნებოდა. რაც შეეხება დასავლეთ საქართველოს შესახებ ისტორიულ ცნობებს, ანტიკური ხანიდან ქართულ ენაზე თითქმის არაფერი მოგვეპოვება.  ზოგადად, ანტიკური პერიოდის ამსახველი ქართული საისტორიო ნარატივის შეფასება შემდეგნაირად შეიძლება — ინფორმაციული სიუხვე ანაქრონიზმებთან, აღრევებთან და რიგ შემთხვევაში დროის ხანგრძლივი მონაკვეთის „დაკარგვასთან“ ერთად, ფოკუსირება იბერიაზე და არა კოლხეთზე, ეს გასაგებიცაა. ქართიზაციის პროცესების კვალდაკვალ მოხდა კოლხური საისტორიო მეხსიერების დენონსაცია. ანტიკური (ბერძნულ-რომაული) წყაროები ამ სერიოზულ დანაკლისს მნიშვნელოვნად ავსებს. განსხვავებით ქართული საისტორიო ნარატივისგან, ანტიკური მწერლობა მეტწილად მოვლენების თანადროულია — აქ წარმოდგენილია მაკონტროლებელი მასალა იბერიისთვის, ხოლო ძირითადი — კოლხეთისთვის. ნარატიულ წყაროებს მნიშვნელოვნად ავსებს ბერძნულ-ლათინური ეპიგრაფიკული მასალა. სანდოობის ხარისხი ამ შემთხვევაში თითქმის აბსოლუტურია, რადგან ეპიგრაფიკული მასალა გვაწვდის კონკრეტული ეკონომიკური წლის პერიპეტიებს. ბერძნულ-რომაული ეპიგრაფიკული მასალის სისტემური შესწავლა საქართველოს ისტორიის არაერთ მნიშვნელოვან საკითხს ჰფენს ნათელს.  მათი კვლევის აუცილებლობა რამდენიმე მიზეზით არის განპირობებული:

- ✓ დღეისათვის ცნობილი ბერძნულ-რომაული ნარატიული წყაროების ღირებულება ისტორიის რეკონსტრუქციის მიზნით კარგად არის შესწავლილი ისტორიკოსებისა და ფილოლოგების მიერ, მაშინ, როდესაც ეპიგრაფიკული წყაროები მეტწილად ფილოლოგების ინტერესის საგანს წარმოადგენდა. თინათინ ყაუხჩიშვილის მიერ გამოცემულია „საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი“, რომელშიც შესულია

კორპუსის გამოცემის დროისთვის საქართველოში აღმოჩენილი თითქმის ყველა ეპიგრაფიკული ძეგლი. მკვლევარმა მას ძირითადად დაურთო პალეოგრაფიული კომენტარები, რასაც თან ახლავს გარკვეული ისტორიული კონტექსტის ახსნაც, თუმცა, წარწერების ნაწილი მაინც საჭიროებს ფილოლოგიური და კიდევ უფრო მეტად — ისტორიული კომენტარების გაფართოებას.

- ✓ დღესდღეობით საქართველოს ისტორიის შესწავლის საქმეში გაძლიერდა მსოფლიო ისტორიის კონტექსტში მისი განხილვის ტენდენცია. კონკრეტული საკითხის შესწავლისას მსოფლიო ისტორიოგრაფიაში არსებული ტენდენციების და მოსაზრებების ფონზე, საკმაოდ მცირე მოცულობის საისტორიო წყაროს უკვე ვრცელი კომენტარები ერთვის. მაგალითისთვის მოვიყვანთ წარწერებს, რომელიც ჰალიკარნასის თეატრის აღმოჩენებიდან არის ცნობილი. მათში მოხსენიებულია ვინმე „მოსხოსი, ძე მოსხოსისა", რომელიც ასევე სმირნის ნუმიზმატიკური მასალებითაა მკვლევართათვის ცნობილი. მაგისტრატი, რომელიც ჭრის მონეტას და ათავსებს სიამაყით თავის სახელს, „მოსხოსი, ძე მოსხოსისა" და ჰალიკარნასის თეატრის წარწერებით ცნობილი „მოსხოსი, ძე მოსხოსისა" სავარაუდოდ, ერთი და იგივე პიროვნებაა, ხოლო ეთნიკური სახელის საკუთარ სახელად გადაქცევა და დუბლირება მიანიშნებს მის სავარაუდო კავშირზე ქართველურ სამყაროსთან. რადგან ეთნიკური სახელი საკუთარ სახელად გადაიქცა, სავარაუდოა მესხური სოციალური კონტრაქტის (სახელმწიფოს) რეალობაც. ასევე, მაგალითად, ეპიგრაფიკული წყაროებიდან ცნობილია პირველი ქართველი ქრისტიანი, ვინმე გაიოს იბერი. მისი ზედწოდება — იბერი — ეთნიკური სახელია, რომელიც საკუთარი სახელის ნაწილად იქცა. ამ პატარა, შედარებით ნაკლებ ინფორმატიული წყაროების სრული კონტექსტის აღდგენას რამდენიმე გვერდის მოცულობის კომენტარი დასჭირდა, იგი ცალკე მოხსენებისა და სტატიის თემაც გახდა, რაც კიდევ ერთი მაგალითია იმისა, რომ სრული კონტექსტუალიზაციის შემთხვევაში არაერთი წარწერა საკმაოდ ვრცელ კომენტარს მოითხოვს.
- ✓ კონკრეტული წარწერების შესახებ, ერთი შეხედვით, ფართო სამეცნიერო ცოდნა არსებობდა აქამდეც, მაგალითად, სერაფიტას ცნობილი წარწერა თითქოს სრულად იყო კომენტირებული, მაგრამ უახლესი გამოკვლევებით მას უფრო მეტი ლინგვისტური და ისტორიული კომენტარი დაემატა, და, შესაბამისად, ეს კიდევ ერთი მაგალითია იმისა, რომ თანამედროვე მეცნიერების განვითარების ფონზე სავალდებულო იყო ზოგიერთი წარწერის ხელახალი დამუშავება.

- ✓ საზღვარგარეთ აღმოჩენილი ეპიგრაფიკული ძეგლები საქართველოს შესახებ სრულად თავმოყრილი აქამდე არ იყო, მათი მოძიება წინა წლებში გარკვეულ პრობლემებთანაც იყო დაკავშირებული. დღესდღეობით ბერძნული, ისევე როგორც ლათინური წარწერების ელექტრონული მონაცემთა ბაზები ძლიერი საძიებო სისტემით უკვე შექმნილია, რამაც გაამარტივა ჩვენთვის საქართველოს ისტორიისთვის მნიშვნელოვანი წარწერების მოძიება და შესწავლა.
- ✓ ლათინური წარწერები საქართველოს შესახებ ასევე არ იყო ერთად შეკრებილი და შესწავლილი, შესაბამისად, ეს პრობლემაც საკმაოდ აქტუალური იყო. ჩვენ შეძლებისდაგვარად მაქსიმალურად მოვუყარეთ მათ თავი და არსებულ მონაცემებს რამდენიმე ახალი წარწერაც დავამატეთ.
- ✓ პროექტის ფარგლებში სამეცნიერო ჯგუფი მუშაობდა ერთად, თუმცა, უნდა აღინიშნოს, რომ ზოგიერთ შემთხვევაში ჯგუფის წევრებს კონკრეტულ საკითხთან დაკავშირებით განსხვავებული აზრი ჩამოუყალიბდათ. ამ მიზეზით საჭიროდ მივიჩნიეთ კონკრეტულ წარწერებზე დაწერილი სტატიებისთვის ავტორების მინიშნება. ტექსტის ძირითადი ნარატივი დამყარებულია იმ ნაწილზე, რომელზეც ავტორები თანხმდებიან, ხოლო განსხვავებული აზრი მითითებულია სქოლიოში ან მოცემულია მინიშნება, საიდან იწყება.

ეპიგრაფიკული მონაცემების მიხედვით, საქართველოს ძველი ისტორიის ერთიანი ნარატივის წარმოჩენის მიზნით მიზანშეწონილად მივიჩნიეთ ნაშრომი სტრუქტურულად აგვეგო შემდეგი პრინციპით: ა) ნაშრომი გავყავით ორ ნაწილად: პირველ ნაწილში ბერძნული და ლათინური წარწერების მიხედვით კოლხეთის/ლაზიკის, ხოლო მეორეში — ქართლის/იბერიის ისტორიაა აღდგენილი, ბ) წარწერათა თანმიმდევრობა ქრონოლოგიურ პრინციპს ეფუძნება, გამომდინარე იქიდან, რომ ზოგიერთი წარწერა შინაარსობრივად დაკავშირებული იყო ერთმანეთთან, ერთიანი თხრობის ურღვევობის პრინციპი პრიოირიტეტულად იქნა მიჩნეული, ამასთან, ბერძნული და ლათინური წარწერები ერთმანეთის გვერდით იქნა განხილული, რათა ისტორიული კონტექსტი თანმიმდევრულად წარმოდგენილიყო, გ) თავდაპირველად განსაზღვრული იყო საზღვარგარეთ აღმოჩენილი წარწერების ცალკე თავად გამოყოფა, მაგრამ გამომდინარე იქიდან, რომ რამდენიმე წარწერა, ზოგი საქართველოში აღმოჩენილი და ზოგიც — საზღვარგარეთ დაკავშირებული იყო ერთმანეთთან (მაგ. დედოფალ ულპიას წარწერა და ამაზასპოსის ეპიტაფია), საზღვარგარეთ აღმოჩენილი წარწერები, მათი შინაარსიდან გამომდინარე, კოლხეთისა და იბერიის შესახებ თავებში შესაბამის ქრონოლოგიურ პერიოდში ჩავსვით.

ბერძნულ-რომაული საკუთარი სახელების გადმოტანისას ვეყრდნობოდით როგორც სამეცნიერო ლიტერატურაში დამკვიდრებულ ტრადიციას, ისე თანამედროვე, უკვე დამკვიდრებულ ტენდენციას სახელობითი ბრუნვის ფორმით მათი გადმოტანის შესახებ, რაც ასახულია უახლოეს გამოკვლევებსა და სახელმძღვანელოებში.

გამომდინარე იმ მოცემულობიდან, რომ, გასაგები მიზეზების გამო, აფხაზეთის ავტონომიური რესპუბლიკის ტერიტორიაზე დაცული ეპიგრაფიკული ძეგლების ვიზუალური მასალა ჩვენთვის ხელმისაწვდომი არ არის, მათი შესწავლისთვის ჩვენ ვისარგებლეთ სამეცნიერო ლიტერატურაში არსებული ნიმუშებით. საზღვარგარეთ აღმოჩენილი წარწერების შემთხვევაში, ვისარგებლეთ ეპიგრაფიკულ მონაცემთა ბაზებში დაცული ილუსტრაციებით და მუზეუმთა ონლაინ-კატალოგებით. დანარჩენ შემთხვევაში გამოყენებულია საქართველოს მუზეუმებში დაცული ექსპონატების ფოტოები შესაბამისი ნებართვების საფუძველზე.

# ბერძნული და ლათინური წარწერები, როგორც კოლხეთის/ლაზიკის ისტორიის წყარო

## წარწერა ამფორაზე სოხუმის მუზეუმიდან

სოხუმის მუზეუმში დაცულია ეშერაში მოპოვებული იმპორტირებული ძვ. წ. VI საუკუნის შავფიგურიანი ამფორა. ეს ნივთი აღწერა, წარწერა გამოაქვეყნა და სამეცნიერო კომენტარები დაურთო თ. ყაუხჩიშვილმა. მისი აღწერით, 60 სმ. სიმაღლის ამფორა მთლიანად მოხატულია (ინვენტარის № АБМ 78-7). ერთ-ერთ სცენაზე, რომელიც საომარ მზადებას ასახავს, ყურების შუა ნაწილის დონეზე, ზემოდან 17 სმ-ზე, მხედრის თავზე არის ბერძნული წარწერა. ასოების სიმაღლე და სიგანე 0,2-0,3 სმ-ია. ასოებს შორის მანძილი არ აღემატება 1 სმ-ს.[1] წარწერის შინაარსი შემდეგია:

N. KON N[ί]κον ნიკონ...

თ. ყაუხჩიშვილი ვარაუდობს, რომ წარწერა უნდა იყოს მხედრის სახელი (Νικονίδας, Νικόνομος, Νικόνοος, Νίκων, Νικωνίδης, Νικώνυμος) ან νικάω ზმნიდან წარმოებული რამე ფორმა (νικάω-ვძლევ, ვიმარჯვებ).[2] დათარიღებისას მეცნიერი ამფორის არქეოლოგიურ და ხელოვნებათმცოდნეობით ანალიზთან ერთად ეყრდნობა ასოთა მოხაზულობას (ძირითადად ν-ს).[3]

ბერძნული წარწერების ონლაინ კორპუსის მიხედვით, Νίκον ფორმა გვხვდება 25 წარწერაში, ამათგან ერთში ორჯერ არის მოხსენიებული. იგი გვხვდება სახელების შემდეგი ფორმების ნაწილად: Νικ[ονία], Νικόνομ[ος], Νικονό[μου] (3 ჯერ), Νικονίκη, Νικονίδου, Νικονίδας, Νικονόα, Νικονόη (2 ჯერ), Νικονόης. ხოლო საკუთრივ ფორმა Νίκον, როგორც სრული ფორმა, გვხვდება 7-ჯერ. სახელი დადასტურებულია მთელ ბერძნულ სამყაროში, ყველა რეგიონში.[4] როგორც ზმნის ფორმა, ნაკლებად გვხვდება წარწერებში.

სახელი Νικον საკმაოდ გავრცელებულია და ჩანს რამდენიმე ამფორაზე,

---

[1] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2009, გვ. 78

[2] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2009, გვ. 78

[3] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2009, გვ. 78

[4] ბერძნული წარწერების მონაცემთა ბაზისთვის იხ. Greek Inscriptions Online. Packhard Humanities Institute. ხელმისაწვდომია: https://inscriptions.packhum.org/

რომელზეც ეტლებით რბოლაა გამოსახული. ისინი მიიჩნევიან ფსევდო-პანათენურ ამფორებად.[5]

ლარნაკი ადასტურებს ბერძენ რეზიდენტთა ყოფნას ამ ტერიტორიაზე ძვ. წ. VI საუკუნეში.

არსებობს მოსაზრება, რომ ამ წარწერას აკლია სიტყვა ΚΑΛΟΣ, და ეს წარწერა დღეში გამარჯვებულ პირს ეკუთვნის[6], თუმცა, ჩვენი აზრით, ასეთი შორსმიმავალი დაკვნებისგან თავი უნდა შევიკავოთ.

[5] Th. Mannack. A Son of Nikon or Nikon Victorious: A New Inscription on a Fragment of a Pseudo Panathenaic Amphora. Arts. 11(4), 69. 2022. https://doi.org/10.3390/arts11040069
[6] А.И. Джопуа, В.А. Нюшков. Античная эпиграфика на территории Абхазии. Вестник Танаиса. Выпуск 5. Том. 1. 2019, გვ. 125

## წარწერები კოლხური თეთრის II ტიპის ჰემიდრაქმაზე

**სამონეტო ტიპის აღწერილობა** – ვერცხლი. რემედიუმი 1,2-2,6 გრ. d≈12 მმ. (იხ. დანართი 1).

**შუბლი** – ხაზოვან ან წერტილოვან რკალში ჩასმული ადამიანის თავი მარჯვნივ/მარცხნივ.

**ზურგი** – ასევე მარჯვნივ მიმართული ხარის თავი, რომელიც ხაზოვან რკალშია ჩასმული. უმნიშვნელო რაოდენობაზე სხვადასხვა ბერძნული ასოებია – MO/ΣO, Φ, A, O, E, Π, Δ.

**ზარაფხანა** – ფაზისი.

**ნომინალი** – ატიკური სისტემის ჰემიდრაქმა.

**თარიღი** – ძვ. წ.V-III სს.

**კოლექცია:** სიმონ ჯანაშიას სახელობის საქართველოს მუზეუმი, მაგ. გფ. (სიმონ ჯანაშიას სახელობის საქართველოს მუზეუმის ნუმიზმატიკური კოლექციის განძების ფონდი) №№1229, 1415, 1418, 1424, 1429, 1435, 1438-1439, 1442, 1446, 1456, 1457, 1459, 1462, 1472, 1474, 1477,1478-79, 1494, 1497, 1509, 1512, 1524, 1531, 1634, 1563,1542, 1543, 1546, 1572, 1573, 1586, 1586, 1594, 1595, 1601, 1603, 1605; და მსოფლიო მასშტაბით ყველა წამყვანი მუზეუმი.

კოლხური თეთრი სამონეტო ჯგუფის სახელია. ამ სამონეტო ჯგუფის ფარგლებში სულ რვა ტიპი გამოიყოფა. თავდაპირველად ტერმინი „კოლხური თეთრი" მეორე ტიპის ჰემიდრაქმებს (იგივე ტრიობოლი) ეწოდა. II ტიპის ჰემიდრაქმები დასავლეთ საქართველოს (კოლხეთი) როგორც ზღვისპირა, ისე შიდა ტერიტორიაზე ათასობით არის აღმოჩენილი. მისი კოლხური გენეზისი ეჭვგარეშეა, ამიტომ სხვა ნუმიზმატიკური ძეგლების ტიპოლოგიურ-სტილისტური მსგავსება II ტიპის ჰემიდრაქმასთან და მათი აღმოჩენათა ტოპოგრაფია (უმრავლესობა II ტიპის ჰემიდრაქმებთან ერთად სამონეტო განძებშია დაფიქსირებული) საშუალებას გვაძლევს ისინი კოლხური თეთრის ჯგუფს მივაკუთვნოთ. სწორედ II ტიპის ჰემიდრაქმასთან ტიპოლოგიურ-სტილისტური მსგავსებით ხდება დანარჩენი მონეტების კონკრეტულ ჯგუფში გაერთიანება.

კოლხური თეთრის აბსოლუტური უმრავლესობა ანეპიგრაფიკულია, მაგრამ II ტიპის ჰემიდრაქმის უმნიშვნელო რაოდენობაზე მაინც გვხვდება ბერძნული ასოები: MO/ΣO, Φ, A, O, E, Π, Δ. მათი მნიშვნელობის გახსნა დიდ სიძნელეებთან არის დაკავშირებული. ანალოგიების საფუძველზე, შეიძლება გამოითქვას ვარაუდი, რომ ეს ასოები მაგისტრატების ინიციალებია. სწორედ ისინი აგებდნენ პასუხს სამონეტო ემისიაზე. მაგისტრატის ფიქსაცია ეკონომიკური წლის აღნიშვნის ტოლფასია. ე.ი. ჰემიდრაქმები იდენტური ასოებით ერთი ემისიაა. ჰემიდრაქმებზე (ზოგადად, კოლხურ

თეთრზე) არ არის განთავსებული სამეფო ხელისუფლებასთან დაკავშირებული იკონოგრაფია, ან ლეგენდა. ეს სწორედ რომ რესპუბლიკის მახასიათებელი შტრიხია. ფაზისი ოლიგარქიული რესპუბლიკაა.[7]

[7] **გ. დუნდუა.** ლომისგამოსახულებიანი კოლხური თეთრის გენეზისისათვის. მაცნე. ისტორიის, არქეოლოგიის, ეთნოგრაფიისა და ხელოვნების ისტორიის სერია. თბილისი. 1972. №1; **გ. დუნდუა, ა. კახიძე.** კოლხური თეთრის გენეზისის საკითხები. მაცნე. ისტორიის, არქეოლოგიის, ეთნოგრაფიისა და ხელოვნების ისტორიის სერია. თბილისი. 1978. №4, მაცნე. ისტორიის, არქეოლოგიის, ეთნოგრაფიისა და ხელოვნების ისტორიის სერია. თბილისი. 1979. №2; **გ. დუნდუა.** გურიის ნუმიზმატიკური მასალა. გურია I. თბილისი. 1996; **გ. დუნდუა.** ანტიკური ხანის უცხოური მონეტების განძები კოლხეთიდან (ძვ. წ. VI-ახ. წ. IV სს.). გურია II. თბილისი. 1997; **გ. დუნდუა.** კოლხური თეთრი (ზოგადი მიმოხილვა). იბერია-კოლხეთი. საქართველოს ანტიკური პერიოდის არქეოლოგიურ გამოკვლევათა კრებული. №1. თბილისი. 2003; **გ. დუნდუა, თ. დუნდუა.** ქართული ნუმიზმატიკა. I. თბილისი, გამომცემლობა: არტანუჯი. 2006; **გ. დუნდუა, ირ. ჯალაღანია.** ქართული ნუმიზმატიკური ლექსიკონი. თბილისი, გამომცემლობა: ნეკერი. 2009; **თ. დუნდუა.** კოლხეთი, იბერია და პონტოს სამეფო ნუმიზმატიკური მასალების მიხედვით. თბილისი, თბილისის უნივერსიტეტის გამომცემლობა. 1993; თ. დუნდუა. საქართველო და დასავლეთი ნუმიზმატიკური მასალების მიხედვით. წ. I-II. თბილისი, გამომცემლობა: მერიდიანი. 1995; **თ. დუნდუა.** ქართული ეთნოკულტურული ევოლუცია და დასავლეთი ნუმიზმატიკური მასალების მიხედვით. თბილისი, გამომცემლობა: მერიდიანი. 1997; თ. დუნდუა. კოლხური თეთრი და კოლხეთის ისტორიის ზოგიერთი საკითხი. თბილისი, გამომცემლობა: მერიდიანი. 2002; **თ. დუნდუა, გ. დუნდუა, ნ. ჯავახიშვილი, ა. ერისთავი.** ფული საქართველოში. თბილისი, საქართველოს ეროვნული ბანკი. 2003 (მეორე შევსებული და გადამუშავებული გამოცემა); **თ. დუნდუა.** ქართული ნუმიზმატიკის ინგლისურ-ქართული ონლაინ-კატალოგი (http://geonumismatics.tsu.ge) (გ. დუნდუასთან და სხვ. თანაავტორობით); **თ. დუნდუა, გ. დუნდუა.** ქართული ნუმიზმატიკის კატალოგი. I ნაწილი. ფული ადრეანტიკურ და ელინისტურ ხანაში. სამონეტო საქმე და სამონეტო მიმოქცევა კოლხეთსა და იბერიაში. თბილისი, გამომცემლობა: მერიდიანი. 2013; **დ. კაპანაძე.** შენიშვნები ძველი კოლხეთის ნუმიზმატიკის შესახებ. საქართველოს სახელმწიფო მუზეუმის მოამბე (სსმმ). ტ XV-B. 1949; **დ. კაპანაძე.** ქართული ნუმიზმატიკა. თბილისი, თბილისის უნივერსიტეტის გამომცემლობა. 1969; **ო. ლორთქიფანიძე.** „კოლხური დიდრაქმის“ II ტიპის იკონოგრაფიისათვის. „ძიებანი“. №3. თბილისი. 1999; **ს. მაკალათია.** კოლხური დიდრაქმა. საქართველოს სახელმწიფო მუზეუმის მოამბე (სსმმ). ტ. VII. 1933; ახალი ტიპის კოლხური მონეტების აღმოჩენა. საქართველოს სახელმწიფო მუზეუმის მოამბე (სსმმ). ტ. XIV-B. თბილისი. 1947; **ივ. ჯავახიშვილი.** ქართული საფას-საზომთამცოდნეობა ანუ ნუმიზმატიკა-მეტროლოგია. ტფილისი, გამომცემლობა: ზარია ვოსტოკა. 1925; **К. В. Голенко. Д. Г. Капанадзе**. Клад синопских и колхидских монет из Кобулети (1948 г.). Вестник Древней Истории (ВДИ). 1961. №1; **К. В. Голенко. Д. Г. Капанадзе.** Четыре клада Колхидок. Нумизматика и Эпиграфика (НЭ). VI. 1966; **И. А. Джавахишвили. Е. А. Пахомов.** Монеты Грузии. Христианский Восток. т. I. Санкт-Петербург. 1912; **Г. Ф. Дундуа.** Нумизматика античной Грузии. Тбилиси, Издательство: Мецниереба. 1987; **А. Н. Зограф**. Распространение находок античных монет на Кавказе. Труды Отдела Нумизматики Государственного Эрмитажа (ТОНГЭ). т. I. Л. 1945; **Д. Г. Капанадзе.** Грузинская нумизматика. Москва, издательство Академий наук СССР. 1955; **Б. А. Куфтин.** Материалы к археологии Колхиды. II. Тбилиси, Издательство: Техника да Шрома. 1950; **Е. А. Пахомов.** Монеты Грузии. ч. I. Санкт-Петербург, Императорская академия наук. 1910; **Е. А. Пахомов.** Монеты Грузии. ч. I-II. Тбилиси, Издательство: Мецниереба. 1970; **G. Dundua**. Les Kolkhidki. Dialogues d'histoire Ancienne. №8. 1982; **G. Dundua, T. Dundua.** Les relations économiques de la Colchide aux Époques Archaïque et Classique d' après le matériel numismatique. La Mer Noire Zone de Contacts (Actes du VIIe Symposium de Vani – 26-30. IX. 1994). Presses Universitaires Franc-Comtoises. Paris. 1994; **G. Dundua.** Hoards of Foreign Coins of the Classical Period from Colchis (6th century B.C.-4th century A.D.). Georgian Journal of Archaeology. Tbilisi. 2004; **T. Dundua**. Georgia within the European Integration as Seen in Coinage. Small Catalogue of the Georgian Coins. Tbilisi, Meridiani Press. 1999; **T. Dundua**. Georgia within the European Integration. Graeco-Roman World, Byzantine Commonwealth, Orthodox Alliance and the Georgians. Tbilisi, Meridiani Press. 2013; **D. M. Lang**. Studies in the Numismatic History of Georgia in Transcaucasia. New York, The American Numismatic Society. 1955; **D. M. Lang.** Notes on Caucasian Numismatics. The Numismatic Chronicle (N.C.). Vol. XVII. London. 1957

## მეტოსის წარწერები ითხვისიდან

1962-63 წლებში ჭიათურის რაიონის სოფელ ითხვისის მახლობლად საქართველოს სახელმწიფო მუზეუმის არქეოლოგიური ექსპედიციის მიერ წარმოებული გათხრების დროს აღმოჩნდა რამდენიმე იმპორტული ჭურჭელი ბერძნული გრაფიტოებით.

პირველი ჭურჭელი შავლაკიანი ჯამია, მაღალ ფეხზე. ჯამი თითქმის სრულად არის შემორჩენილი და რესტავრატორების მიერ აღდგენილი. არქეოლოგები მას ძვ. წ. V საუკუნით ათარიღებენ და ლაკის ხარისხის გათვალისწინებით, ატიკის სახელოსნოებს მიაკუთვნებენ.[8] ჯამის პირზე ამოკაწრული ბერძნული წარწერაა შემორჩენილი: ΜΗΤΟΣ (μήτος)[9]

იმავე სამარხში აღმოჩენილია კიდევ ერთი დოქი ბერძნული მონოგრამით, რომელიც ი. გაგოშიძის აზრით, აღდგენილ უნდა იქნეს შემდეგნაირად: ΜΤΣ (μτς).[10]

გამომდინარე იქიდან, რომ ერთსა და იმავე სამარხში აღმოჩენილია ორი დოქი მსგავსი წარწერებით, ი. გაგოშიძე ორივე წარწერას ნივთის მფლობელის სახელად მიიჩნევს.[11]

გ. ბარჯაძე, ითხვისის სოფლის გაღმა სოფელ წირქვალში მოსახლე მეტონიძეების ბინადრობას იყენებს დამატებით არგუმენტად ითხვისის წარწერის სახელის ადგილობრივობის სამტკიცებლად.[12] სამარხი, კი მისი აზრით, სკეპტუხზე სოციალურად ერთი საფეხურით დაბლა მდგომი პირის საკუთრებაა.[13] ამასთან დაკავშირებით უნდა აღინიშნოს რომ მსგავსი წვრილი სოციალური დიფერენციაცია კოლხეთში წყაროებით არ დასტურდება, ამასთან, ცნობილია, რომ არა ერთი, არამედ რამდენიმე სკეპტუხია არსებობდა, და, შესაბამისად, სავსებით შესაძლებელია, ითხვისის შემთხვევაშიც სწორედ რომ სკეპტუხის სამარხთან გვქონდეს საქმე. აქვე აღვნიშნავთ, რომ დედატოსის შემთხვევაში ამის მტკიცება შედარებით იოლია, გამომდინარე იქიდან, რომ მის სამარხში საბეჭდავი ბეჭედია აღმოჩენილი, თავად დედატოსის წარწერა საბეჭდავ ბეჭედზე, ხოლო მეტო-

[8] ი. გაგოშიძე. ითხვისის სამარხი. საქართველოს სახელმწიფო მუზეუმის მოამბე. ტ. XXV-B. თბილისი. 1966, გვ. 39

[9] ი. გაგოშიძე. ითხვისის სამარხი. საქართველოს სახელმწიფო მუზეუმის მოამბე. ტ. XXV-B. თბილისი. 1966, გვ. 39

10 ი. გაგოშიძე. ითხვისის სამარხი. საქართველოს სახელმწიფო მუზეუმის მოამბე. ტ. XXV-B. თბილისი. 1966, გვ. 40

[11] ი. გაგოშიძე. ითხვისის სამარხი. საქართველოს სახელმწიფო მუზეუმის მოამბე. ტ. XXV-B. თბილისი.1966, გვ. 40

[12] გ. ბარჯაძე. ითხვისი, ისტორიულ-ეთნოგრაფიული ნარკვევი. თბილისი, გამომცემლობა: აისი. 2004, გვ. 7

[13] გ. ბარჯაძე. ითხვისი, ისტორიულ-ეთნოგრაფიული ნარკვევი. თბილისი, გამომცემლობა: აისი. 2004, გვ. 8

სის წარწერა ჭურჭლებზეა. სამაგიეროდ, ვანის დედატოსის სამარხშიც და ითხვისის სამარხშიც აღმოჩენილია მსგავსი დიადემები[14].

სახელი „მეტოს“ ბერძნულ პროსოპოგრაფიაში არ დასტურდება, იგი არ არის ცნობილი სხვა ბერძნული წარწერებიდან. შესაბამისად, დიდი ალბათობით, სახელი ადგილობრივია. ამასთან, სახელის ბერძნული დაბოლოება კიდევ ერთი დასტურია ადგილობრივი მოსახლეობის ელინიზაციის საკმაოდ მაღალი ხარისხისა ბერძნული კოლონიებიდან ისე მოშორებული ტერიტორიაზეც, როგორიცაა ითხვისი.

გარდა ამისა, საინტერესოა, სახელის ფიქსაციის მეორე ვერსიაც, თანხმოვნებით აღნიშვნა, რაც სემიტური ენებისთვისაა დამახასიათებელი. დასავლეთ საქართველოში არამეული ენა არ ყოფილა გამოყენებული რომ არამეული გავლენა ვივარაუდოთ, თუმცა, თავისთავად ფაქტი საინტერესოა.

ითხვისის წარწერა ყველაზე ადრეული კარგად დათარიღებული წარწერაა დასავლეთ საქართველოდან. ადრეულ წარწერებს მიეკუთვნება ასევე კოლხური თეთრის ჰემიდრაქმებზე შესრულებული ცალკეული ასოები, თუმცა, მათი ინფორმაციული შესაძლებლობები უაღრესად შეზღუდულია.

---

[14] ი. გაგოშიძე. ითხვისის სამარხი. საქართველოს სახელმწიფო მუზეუმის მოამბე. ტ. XXV-B. თბილისი. 1966, გვ. 33-34

## გრაფიტო ატიკურ კილიქსზე ფიჭვნარის კოლხური სამაროვნიდან

ფიჭვნარის ძვ.წ. V საუკუნის კოლხურ სამაროვანზე 311-ე სამარხში აღმოჩენილია შავლაკიანი კილიქსი (ინვ. №: ქ-ფ-2001-163). კილიქსის ძირზე შემორჩენილია გრაფიტო MYP,[15] რომელიც, ა. კახიძის და მ. ვიკერსის ვარაუდით, საკუთარი სახელის დასაწყისი უნდა იყოს (იხ. დანართი 2). მკვლევარები მიუთითებენ შავიზღვისპირეთის ჩრდილოეთში აღმოჩენილ სამარილეზე, რომელსაც მსგავსი გრაფიტო აქვს. გრაფიტო ასე შეიძლება წავიკითხოთ: MYPMAKOΣ[16] (მირმაკოსი). წარწერას ძვ. წ. IV საუკუნის მეორე მეოთხედით ათარიღებს ჟ. ჟ. მაფრი.[17]

შესაძლებელია ვივარაუდოთ, რომ MYP აღნიშნავდეს Μυριάς-ს, რომელიც, თუკი შეესაბამება ფულად ერთეულს, დრაქმას ენაცლება. ამ შემოკლებით ეს სიტყვა ძალიან ხშირად გვხვდება პაპირუსებში, რომლებიც ასახავენ საფინანსო ანგარიშებს.[18] თუ ჩვენი ვარაუდი სწორია, შეიძლება დავუშვათ, რომ გრაფიტო სავაჭრო აქტივობაზე მიანიშნებს.

[15] ა. კახიძე, მ. ვიკერსი. ფიჭვნარი. I. საქართველო-ბრიტანეთის ერთობლივი არქეოლოგიური ექსპედიციის შედეგები (1998-2002). კოლხები და ბერძნები აღმოსავლეთ შავიზღვისპირეთში. თბილისი, გამომცემლობა: კოლხები, გვ. 35

[16] ა. კახიძე, მ. ვიკერსი. ფიჭვნარი. I. საქართველო-ბრიტანეთის ერთობლივი არქეოლოგიური ექსპედიციის შედეგები (1998-2002). კოლხები და ბერძნები აღმოსავლეთ შავიზღვისპირეთში. თბილისი, გამომცემლობა: კოლხები, გვ. 35

[17] J. J. Maffre. Bulletin archéologique. In: Revue des Études Grecques, tome 117, Janvier-juin 2004. pp. 141-320. Doi: https://doi.org/10.3406/reg.2004.4567 ხელმისაწვდომია: https://www.persee.fr/doc/reg_0035-2039_2004_num_117_1_4567 ბოლო ნახვა: 26.06.2022

[18] Br. E. Nielsen, A. W. Klaas. editors. Papyri from the New York University Collection II (P.NYU II). 1st ed., Harrassowitz Verlag, 2010, გვ. 76-77, 114

## წარწერა შავლაკიან ჯამზე ფიჭვნარის ბერძნული სამაროვნიდან

ფიჭვნარის ძვ. წ. IV საუკუნის ბერძნულ სამაროვანზე, 70-ე სამარხში აღმოჩენილია ატიკური შავლაკიანი ჯამი[19] (ინვ. №: ქ-ფ-98-15), რომლის პირს ქვემოთ მოცემულია წარწერა ΔΙΟΝΥΣΙΟΣ ΛΕΩΔΑΜΑΝΤΟΣ (იხ. დანართი 3). ა. კახიძე და მ. ვიკერსი წარწერას თარგმნიან შემდეგნაირად: „დიონისე, ლეოდამასის ვაჟი“[20].

კახიძის აზრით, ამ ნივთის აღმოჩენა ფიჭვნარის ტერიტორიაზე იმაზე მიანიშნებს, რომ აქ ეთნიკურად ბერძნული მოსახლეობა ბინადრობდა.[21]

საყურადღებოა, რომ ეს სასმისი, რომელიც, მანანა ოდიშელის აზრით, განზრახ გატეხეს რიტუალური დღესასწაულის დროს საფლავზე, მიუთითებს დიონისეს თაყვანისცემის ფაქტზე აღნიშნულ ტერიტორიაზე.[22]

ჩვენი აზრით, მიუხედავად ჯამის მფლობელისა და მისი მამის ბერძნული სახელისა, შესაძლებელია, დავუშვათ, რომ სასმისი ეთნიკურად არა ბერძენს, არამედ კოლხს ეკუთვნოდა. ბერძნული საკუთარი სახელები ანტიკური ხანიდან ფართოდ გავრცელებული იყო როგორც დასავლეთ, ისე აღმოსავლეთ საქართველოში. ისიც გასათვალისწინებელია, რომ მიცვალებულის ღვინით „დალოცვა“ და მის საფლავზე ღვინის დაღვრა, როგორც ამას მ. ოდიშელი მიუთითებს, დღემდე რჩება ქართველთა ტრადიციის ნაწილად, რადგან დიონისეს კულტი დამკვიდრებული იყო როგორც დასავლეთ, ისე აღმოსავლეთ საქართველოში.[23]

[19] ა. კახიძე, მ. ვიკერსი. ფიჭვნარი. I. საქართველო-ბრიტანეთის ერთობლივი არქეოლოგიური ექსპედიციის შედეგები (1998-2002). კოლხები და ბერძნები აღმოსავლეთ შავიზღვისპირეთში. თბილისი, გამომცემლობა: კოლხები. 2004, გვ. 99

[20] ა. კახიძე, მ. ვიკერსი. ფიჭვნარი. I. საქართველო-ბრიტანეთის ერთობლივი არქეოლოგიური ექსპედიციის შედეგები (1998-2002). კოლხები და ბერძნები აღმოსავლეთ შავიზღვისპირეთში. თბილისი, გამომცემლობა: კოლხები. 2004, გვ. 99, ტაბ. 229

[21] M. Vickers, A. Kakhidze. The British-Georgian Excavations at Pichvnari 1998: The “Greek” and “Colchian” Cemeteries. Anatolian Studies. Vol 51. 2001, გვ. 78. fig. 27.

[22] M. Odisheli. The Cult of Dionysus in Ancient Georgia. წიგნში: Ancient Theater and Performance Culture around the Black Sea, edited by David Braund, Edith Hall and Rosie Wales. Cambridge University Press. 2019, გვ. 373

[23] M. Odisheli. The Cult of Dionysus in Ancient Georgia. წიგნში: Ancient Theater and Performance Culture around the Black Sea, edited by David Braund, Edith Hall and Rosie Wales. Cambridge University Press. 2019, გვ. 273

## ლაპიდარული წარწერა ბათუმის მუზეუმიდან

ქობულეთ-ფიჭვნარის ექსპედიციის ბაზაზე დაცულია ბერძნული ლაპიდარული წარწერა, რომელიც 1969 წელს შემთხვევით აღმოჩნდა მდინარე ჩოლოქის პირას (ინვენტარის №ქფ-69, საველე №128). წარწერა შესრულებულია მრგვალ, დაბრტყელებულ რიყის ქვაზე (ზომები 22 X 20 X 12, 5). ქვაზე მსხვილი, ჩაჭრილი ასოებით წერია:

ΙΔ

თინათინ ყაუხჩიშვილს მიაჩნია,[24] რომ ეს ასოები აღნიშნავს რიცხვს (14) და მანძილის აღმნიშვნელი უნდა იყოს. მისი აზრით, წარწერის დათარიღებას ართულებს ასოთა მოხაზულობა, რომელიც არ გამოირჩევა რომელიმე ეპოქისთვის დამახასიათებელი თავისებურებებით. შესაბამისად, თ. ყაუხჩიშვილი მხოლოდ ერთ ვარაუდს გამოთქვამს: რამდენადაც აჭარის ამ რაიონში, ფიჭვნარში არის ძვ.წ. V-IV სს-ის ბერძნული სამაროვანი, შესაძლებელია ეს ქვაც და წარწერაც ამ დროისად იქნეს მიჩნეული.[25]

აღსანიშნავია, რომ თუ ეს წარწერა მართლაც რიცხვებს შეესაბამება და მანძილის აღმნიშვნელია, როგორც ამას თ. ყაუხჩიშვილი მიიჩნევს, მაშინ აქ, დიდი ალბათობით, საქმე გვაქვს სტადიონებით მანძილის ათვლასთან, თუმცა, გამომდინარე იქიდან, რომ სტადიონს ბერძნულ სამყაროში სხვადასხვა ადგილას და დროს სხვადასხვაგვარად ანგარიშობდნენ,[26] ზუსტი ადგილის მიკლევა საიდანაც 14 სტადიონი უნდა აითვალოს, რასაკვირველია, გართულებულია.

[24] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. I. დასავლეთ საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 1999, გვ. 143

[25] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. I. დასავლეთ საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 1999, გვ. 143

26 D. Engels. The Length of Eratosthenes' Stade. The American Journal of Philology. (1985). 106(3), გვ. 298. Doi: https://doi.org/10.2307/295030

## წარწერა ათენში აღმოჩენილ ოინოქოეზე

ათენში აღმოჩენილია შავფიგურიანი ოინოქოე, რომელიც ამჟამად ბერლინის მუზეუმშია დაცული. ჭურჭელი თარიღდება ძვ.წ. VI ს-ის მეორე ნახევრით, იგი უხვად არის ორნამენტირებული. მასზე გამოსახულია სხვადასხვა ღვთაება და გმირი. მათ შორისაა: ათენა, პოსეიდონოსი, ჰერაკლე. როგორც ამაზე ჭურჭლის ფორმა და ნახატი მიანიშნებს, ოინოქოე ტიპიურ იონიურ ჭურჭელს უნდა წარმოადგენდეს.[27]

ჭურჭელზე არის ორსტრიქონიანი ბერძნული წარწერა:

+ΟΛ+ ΟΣ

ΜΕΠΟΙΕΣΕΝ

თ. ყაუხჩიშვილის აზრით, აქ იკითხება

χόλχος μ'έποίησεν, რაც უნდა ითარგმნოს, როგორც „კოლხმა გამაკეთა“.[28]

შესაბამისად, თ. ყაუხჩიშვილი დაასკვნის, რომ ეს იონიური ტიპის ჭურჭელი კოლხმა ხელოსანმა გააკეთა. მისი ვარაუდით, ეს შეიძლება იყვნენ არისტოტელეს ფრაგმენტებში მოხსენიებული ფაზისელები, რომლებიც ათენში ჩადიოდნენ.[29] თუმცა, ჩვენი აზრით, ბუნდოვანია, არისტოტელეს ამ ცნობაში ვინ იგულისხმებიან – ფაზისელი ბერძნები (ფაზისის პოლისის მოქალაქეები) თუ ეთნიკური კოლხები; რის გამოც კოლხების და არისტოტელეს „ფაზისელების“ გაიგივება სათუოდ მიგვაჩნია. აქ უფრო ის უნდა ვივარაუდოთ, რომ ათენში აღმოჩენილ წარწერაში ეთნიკურად კოლხი იგულისხმება და არა ფაზისელი ბერძენი, მით უფრო, რომ ფაზისში ძვ. წ. VI საუკუნეში მცხოვრები ბერძნები, რომლებიც აქ ახალი მოსულები არიან, განსხვავებით მოგვიანო საუკუნეებისგან, ჯერ კიდევ ინარჩუნებენ საკუთარ იდენტობას. ბ. ნ. გრაკოვი ხელოსანს მონად მიიჩნევს.[30] აგრეთვე არსებობს ვარაუდი, რომ ხელოსანი, შესაძლოა, მეტიკი ან თავისუფალი ათენელი მოქალაქეც ყოფილიყო.[31]

ვინ შეიძლება ყოფილიყო კოლხი ხელოსანი, რთული სათქმელია, თუმცა, გამომდინარე იქიდან, რომ იგი საკუთარი სახელით არ მოიხსენიება, შესაძლოა, იგი ყოფილიყო მონა, რომელიც კოლხეთიდან საბერძნეთში ჩამოიყვანეს. ცნობილია, რომ ამ პერიოდში, კერძოდ, VI საუკუნეში, კოლხეთსა და საბერძნეთს, განსაკუთრებით კი იონიურ სავაჭრო-სახე-

[27] CIG IV, 8239. Corpus Inscriptionum Graecarum. vol. 4. 1877, გვ. 201; Leonard, Kolchos: RE. XI, 1071-1073

[28] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ისტორიის ძველი ბერძნული წყაროები. თბილისი, გამომცემლობა: პროგრამა ლოგოსი. 2019, გვ. 226

[29] Т. С. Каухчишвили. Греческая эпиграфика как источник истории Грузии. Проблемы античной культуры. Тбилиси, Издательство Тбилисского университета. 1975, გვ. 499

[30] И. Т. Граков. Материалы по истории Скифии в греческих надписях. ВДИ. N 3. 1939, გვ. 290

[31] J. Boardman. Athenian Black-Figure Vases. New York: Oxford University Press. 1974, გვ. 12

ლოსნო ცენტრებს შორის ინტენსიური სავაჭრო ურთიერთობა არსებობდა და კოლხები ვაჭრობდნენ მონებითაც.

ოთარ ლორთქიფანიძე კოლხი მონების საბერძნეთში ყოფნასთან დაკავშირებით განმარტავს: „...ძნელია მტკიცება იმისა, რომ კოლხი მონები ათენში უშუალოდ ატიკა-კოლხეთის ურთიერთობის შედეგად არიან მოხვედრილი, თუ კერამიკული ფერწერის კოლხი ოსტატები მართლა მონები იყვნენ, გამორიცხული არაა შესაძლებლობა, რომ ისინი რომელიმე სხვა ბაზარზე (მაგ., ქიოსზე) არიან შეძენილი.“[32]

დ. ბრონდისა და გ. ცეცხლაძის აზრით, ვინც არ უნდა ყოფილიყო კოლხი ხელოსანი, მონა, მეტიკი თუ თავისუფალი მოქალაქე, აშკარაა, რომ იგი იყო საკმაოდ დახელოვნებული ოსტატი. ლარნაკების მოხატვა გარკვეულ კვალიფიკაციას მოითხოვდა, რომელიც კოლხეთიდან წაყვანილ მონას, სავარაუდოდ, არ ექნებოდა. ბუნებრივია, რომ მის დაოსტატებას ხანგრძლივი გამოცდილება ესაჭიროებოდა. ჭურჭელი, რომელიც ათენურ სტილშია შექმნილი და დეკორირებული, უნდა მიუთითებდეს იმაზე, რომ კოლხს დიდი დრო უნდა გაეტარებინა ათენში.[33]

ძნელი სათქმელია, რამდენად შესაძლებელია ვივარაუდოთ, რომ კოლხი მეთუნე ჭურჭლის მომხატავიც იყო, თუმცა, არაერთი შემთხვევა დასტურდება, რომ ბერძენი ხელოსნები კერამიკულ ნაწარმს, რომლის მომხატავებიც თავად იყვნენ, საკუთარ სახელს ატვიფრავდნენ. მაგალითისთვის იკმარებდა ევფრონიოსი და ექსეკიასი, რომლებიც დაახლოებით იმავე პერიოდში მოღვაწეობდნენ, როდესაც ცხოვრობდა კოლხი ხელოსანი.

ვფიქრობთ, აქ სწორედ იგულისხმება მოხატულობის ავტორი, ვიდრე უშუალოდ კერამიკული ჭურჭლის შემქმნელი, თუმცა შეიძლება ორივეც იყოს, რაკი ჭურჭელზე არ არის მითითებული ცალკე გამკეთებელი და ცალკე მომხატავი. საჭიროა იმის გათვალისწინებაც, რომ ზოგადად, ბერძნულ-რომაულ საზოგადოებაში, რომელიც პირველი ციკლის კაპიტალიზმში ცხოვრობდა, მონები კვალიფიციური საქმით არ იყვნენ დაკავებული, მათი ძირითადი ფუნქცია „შავი“ სამუშაოს შესრულება იყო[34], შესაბამისად, ეს კოლხი, რომელიც კვალიფიციურ და საკმაოდ რთულ სამუშაოს ასრულებს, შეიძლება იყოს კოლხეთიდან მონად წაყვანილის შთამომავალი, მეორე ან მესამე თაობის წარმომადგენელი. ამ შემთხვევაში, საქმე შეიძლება გვქონდეს ეთნიკური სახელის საკუთარ სახელად გადაქცევასთან.

---

[32] ოთ. ლორთქიფანიძე. ანტიკური სამყარო და ძველი კოლხეთი. თბილისი, თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტის გამომცემლობა. 1966, გვ. 79

[33] D. C. Braund, G. R. Tsetskhladze. The Export of Slaves From Colchis, The Classical Quarterly. Vol. 39, No. 1. 1989, გვ. 121

[34] თ. დუნდუა, ნ. ფიფია. საქართველო და გარე სამყარო — ევროპის „შექმნა“ და ევროპის ინტეგრაციის ისტორიული ფორმები. I. თბილისი, გამომცემლობა: მერიდიანი. 2009, გვ. 92

## წარწერა ათენში აღმოჩენილ კილიკოსზე

ათენში აღმოჩენილია ძვ. წ. VI საუკუნის კილიკოსი, რომელზეც დადასტურებულია ბერძნული წარწერა[35]. მას ასე აღადგენს და თარგმნის თ. ყაუხჩიშვილი:

Εὐξίθεος ἐποίησε, [Χ]όλχος ἔ[γραφ]σεν

„ევქსითეოსმა გააკეთა, კოლხმა მოხატა“.[36]

თ. ყაუხჩიშვილი ასეთ კომენტარს ურთავს წარწერას: „არ უნდა დაგვაფიქროს ამ უკანასკნელ მაგალითში საკუთარი და სატომო სახელების შეპირისპირებამ – ევქსითეოსი და კოლხი, ათენში მყოფ კოლხს უწოდებენ პირდაპირ კოლხს, მისი საკუთარი სახელი დავიწყებულია.“[37]

ათენში კოლხების მოხვედრის საკითხი ბუნდოვანია. თ. ყაუხჩიშვილის აზრით, შესაძლებელია, რომ კოლხი ტყვედ მოხვედრილა ათენში და ნიჭის წყალობით თავი ხელოვნებაში გამოუჩენია[38]. ასევე ის მიიჩნევდა, ეს შეიძლება იყვნენ არისტოტელეს ფრაგმენტებში მოხსენიებული ფაზისელები[39] (ამასთან დაკავშირებით იხ. კომენტარი წარწერაზე: „წარწერა ათენში აღმოჩენილ ოინოქოეზე“ - ნ.ფ., ე.კ.).

ჩვენი აზრით, წარწერაში ბერძნული საკუთარი სახელისა და სატომო სახელის თანაარსებობა შეიძლება წარმოადგენდეს ბერძნულ საზოგადოებაში დამკვიდრებული ოპოზიციის ელინი/ბარბაროსი გამოვლინებას, რომლის ფარგლებში ბერძენ ხელოსანს საკუთარი სახელით, ხოლო უცხოელს – სატომო სახელით იხსენიებენ. თუმცა, ასევე საფიქრებელია ისიც, რომ ზოგადად, ბერძნულ-რომაულ საზოგადოებაში, რომელიც პირველი ციკლის კაპიტალიზმია, მონები კვალიფიციური საქმით არ იყვნენ დაკავებული, მათი ძირითადი ფუნქცია „შავი“ სამუშაოს შესრულება იყო[40], შესაბამისად, ამ შემთხვევაშიც, ისევე როგორც ათენში აღმოჩენილი ოინოქოეს წარწერის შემთხვევაში, ეს კოლხი უნდა იყოს კოლხეთიდან მონად წაყვანილის შთამომავალი, მეორე ან მესამე თაობის წარმომადგენელი, ამ შემთხვევაში, როგორც ეს ოინოქოესთან დაკავშირებით აღინიშნა საქმე უნდა გვქონდეს, ეთნიკური სახელის საკუთარ სახელად გადაქცევასთან.

[35] CIG IV, 8200, Corpus Inscriptionum Greecarum. vol. 4. Berlin. 1877. ამასთან, გამოსახულებებთან არის შესაბამისი სახელები ტროის ომის გმირებისა, როგორიცაა: პატროკლე, დიომედე, ნესტორი...

[36] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ისტორიის ძველი ბერძნული წყაროები. თბილისი, გამომცემლობა: პროგრამა ლოგოსი. 2019, გვ. 227

[37] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ისტორიის ძველი ბერძნული წყაროები. თბილისი, გამომცემლობა: პროგრამა ლოგოსი. 2019, გვ. 227

[38] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ისტორიის ძველი ბერძნული წყაროები. თბილისი, გამომცემლობა: პროგრამა ლოგოსი. 2019, გვ. 227

[39] Т. С. Каухчишвили. Греческая эпиграфика как источник истории Грузии. Проблемы античной культуры. Тбилиси, Издательство Тбилисского университета. 1975, გვ. 499

[40] თ. დუნდუა, ნ. ფიფია. საქართველო და გარე სამყარო — ევროპის „შექმნა“ და ევროპის ინტეგრაციის ისტორიული ფორმები. I. თბილისი. გამომცემლობა: მერიდიანი. 2009, გვ. 92

## წარწერა ვერცხლის ფიალაზე ზუბოვკიდან

1899 წელს ყუბანში, ე.წ. ზუბოვკის ყორღანში, აღმოჩნდა ვერცხლის ფიალა, რომელიც ამჟამად ერმიტაჟის მუზეუმშია დაცული. ფიალა ძვ. წ. V საუკუნის დასაწყისით თარიღდება.[41] მისი უფრო დაზუსტებული დათარიღების მცდელობაც არსებობს – ძვ.წ. 420-400 წწ.[42] ფიალის ფორმა ტიპური ბერძნულია.[43] არტეფაქტი (დიამ. 0, 21 მ, სიმაღლე- 0,03 მ.) საკმაოდ დაზიანებულია. მისი ფსკერი ამობურთულია, წარმოადგენს მეზომფალოსს, ირგვლივ ამშვენებს ხაზოვანი და წერტილოვანი ორნამენტი და ზედაპირზე დახვეული, თავაწეული გველის რელიეფური გამოსახულება მოთავსებული. ფიალაზე სიმეტრიულად განლაგებული 13 ირმის თავია დაშტამპული რელიეფით შიგნით.[44] წარწერა პირველად გამოცემულია 1901 წელს კ. დუმბერგის მიერ და იგი ტექსტს ასე უთითებს:

ΑΠΟΛΛΩΝΟΣΗΓΕΜΟΝΟΣΕΙΜΙΤΟΜΦΑΣΙ[45]

ფიალის ნაპირზე ჩანს საგანგებოდ გამოყვანილი ბერძნული წარწერა (იხ. დანართი 4). წარწერა ერთ სტრიქონადაა შესრულებული. წარწერას ასე კითხულობს თ. ყაუხჩიშვილი:

Ἀπόλλωνος Ἡγεμόνος είμί τόμ Φάσι (τόμ= τοῦ έμ ← τοῦ έν)

და ასე თარგმნის მას:

„აპოლონ-წინამძღოლისა ვარ, რომელიც ფასისშია“.[46]

ტექსტის წაკითხვის სხვა ვერსია Suppllementum Epigraphicum Graecum-შია წარმოდგენილი:

---

[41] SEG 41:1421, 1. Supplementum Epigraphicum Graecum. Vols. 1-11, ed. Jacob E. Hondius, Leiden 1923-1954. Vols. 12-25, ed. Arthur G. Woodhead. Leiden 1955-1971. Vols. 26-41, eds. Henry W. Pleket and Ronald S. Stroud. Amsterdam 1979-1994. Vols. 42-44, eds. Henry W. Pleket, Ronald S. Stroud and Johan H.M. Strubbe. Amsterdam 1995-1997. Vols. 45-49, eds. Henry W. Pleket, Ronald S. Stroud, Angelos Chaniotis and Johan H.M. Strubbe. Amsterdam 1998-2002. Vols. 50- , eds. Angelos Chaniotis, Ronald S. Stroud and Johan H.M. Strubbe. Amsterdam 2003 ონლაინ ხელმისაწვდომია: https://inscriptions.packhum.org/text/287484?hs=59-65 ბოლო ნახვა: 11.08.2021

[42] L. H. Jeffery. The Local Scripts of Archaic Greece, A Study of the Origin of the Greek Alphabet and Its Development from the Eighth to the Fifth Centuries B. C. Oxford, Clarendon Press. 1990, გვ. 368

[43] D. E. Strong. Greek and Roman Plate. London. Cornell University Press. 1966, გვ. 76

[44] К. Думберг. Раскопки курганов на Зубовском хуторе в Кубанской области. Известия императорской археологической коммисии. Вып. I. Санкт-Петербург. 1901, გვ. 94-103, სქოლიო 747

[45] К. Думберг. Раскопки курганов на Зубовском хуторе в Кубанской области. Известия императорской археологической коммисии. Вып. I. Санкт-Петербург. 1901, გვ. 94-103

[46] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ისტორიის ძველი ბერძნული წყაროები. თბილისი, გამომცემლობა: პროგრამა ლოგოსი. 2019, გვ. 235

Ἀπόλλωνος Ἡγεμόνος εἰμί τοῦ Φάσι. [47]

შესაბამისად, მეორე შემთხვევაში ტექსტი ასე შეიძლება ითარგმნოს: „აპოლონ ჰეგემონის ვარ, ფასისისა“.

წარწერა პალეოგრაფიულად ძვ. წ. V-IV საუკუნეებს მიეკუთვნება.[48] ასოთა მოხაზულობა (განსაკუთრებით, ტიპური Σ, Π, Ω), სრულიად ჩვეულებრივად მიაჩნია თ. ყაუხჩიშვილს ძვ. წ. VI-IV საუკუნეებისთვის, იმისდა მიუხედავად, საბერძნეთში იქნებოდა წარწერა შესრულებული, თუ შავი ზღვის ჩრდილოეთ სანაპიროზე.[49]

წარწერა მიჩნეულია ლექსად, რომელიც გამართულია იამბური ტრიმეტრით. ლექსის მეორე მუხლში შეცდომით იამბის ნაცვლად არის ტროქე, ხოლო მესამე მუხლი დაქტილია. წარწერის ენა იონიური დიალექტია. [50]

ტექსტის ორივე თარგმანი, მიუხედავად მცირე განსხვავებისა, მიუთითებს იმაზე, რომ ქალაქ ფასისში ყოფილა აპოლონის ტაძარი, რომელსაც ეს ფიალა ეკუთვნოდა, სავარაუდოდ, იგი ტაძარს შესწირეს.

რაც შეეხება ბერძნულ Ἡγεμόνος, იგი შეიძლება გავიგოთ, როგორც ქალაქის "წინამძღოლი", „უფროსი", „მფარველი", რაც მილეტელთათვის მთავარ ღვთაებას წარმოადგენდა.[51] კომბინაცია სიტყვებისა „Ἀπόλλωνος" და „Ἡγεμόνος" არ არის ტიპური და ჩვეულებრივი, უფრო გავრცელებულია სხვა ეპითეტები.[52]

დ. ბრონდის აზრით, აპოლონის კულტი ფაზისში არსებობდა, რითაც აღნიშნავდნენ ქალაქის დაარსებას.[53]

როგორ შეიძლება მოხვედრილიყო ეს ნივთი ფაზისიდან ყუბანში? ამასთან დაკავშირებით მ. როსტოვცევი განმარტავს: *„მოცემულ შემთხვევაში ჩვენ გვაქვს საინტერესო მითითება ყუბანელთა ან მათი მეზობლების შემოსევებზე კავკასიის სანაპიროზე და მათ მიერ ფასისში აპოლონ ჰეგე-*

---

[47] SEG 41:1421, 1. Supplementum Epigraphicum Graecum. Vols. 1-11, ed. Jacob E. Hondius, Leiden 1923-1954. Vols. 12-25, ed. Arthur G. Woodhead. Leiden 1955-1971. Vols. 26-41, eds. Henry W. Pleket and Ronald S. Stroud. Amsterdam 1979-1994. Vols. 42-44, eds. Henry W. Pleket, Ronald S. Stroud and Johan H.M. Strubbe. Amsterdam 1995-1997. Vols. 45-49, eds. Henry W. Pleket, Ronald S. Stroud, Angelos Chaniotis and Johan H.M. Strubbe. Amsterdam 1998-2002. Vols. 50- , eds. Angelos Chaniotis, Ronald S. Stroud and Johan H.M. Strubbe. Amsterdam 2003 ონლაინ ხელმისაწვდომია: https://inscriptions.packhum.org/text/287484?hs=59-65 ბოლო ნახვა: 11.08.2021

[48] К. Думберг. Раскопки курганов на Зубовском Хуторе в Кубанской Области: Известия императорской археологической комисии. вып. I. Санкт-Петербург. 1901, გვ. 94-103

[49] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ისტორიის ძველი ბერძნული წყაროები. თბილისი, გამომცემლობა: პროგრამა ლოგოსი. 2019, გვ. 237

[50] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ისტორიის ძველი ბერძნული წყაროები. თბილისი, გამომცემლობა: პროგრამა ლოგოსი. 2019, გვ. 236

[51] Lordkipanidzé Otar, Fraysse Arlette, Geny Évelyne. Les divinités de la ville de Phasis : Apollon ou la triade apollinienne ? წიგნში: Religions du Pont-Euxin: actes du VIIIe Symposium de Vani (Colchide). 1997. Besançon: Institut des Sciences et Techniques de l'Antiquité. (Collection « ISTA », 718). 1999, გვ. 148

[52] L. R. Farnell. Cults of the Greek States. Oxford, Clarendon Press. 1909, გვ. 162

[53] D. C. Braund. Phasis: City, River and Religion, წიგნში: The Economy and Society of Colchis, 6th -1st centuries B.C., W. Schuller and G. Tsetskhladze (eds). Konstanz XENIA. 1994

*მონის ტაძრის გაძარცვაზე“.*[54] მძარცველები, შესაძლებელია, ძვ. წ. I საუკუნეში ბოსფორის მეფე ფარნაკეს მეომრები იყვნენ, რომლებმაც, სტრაბონის ცნობით (Strabo, 11, 2, 12), დაანგრიეს კოლხეთის ზოგიერთი ქალაქი ან შესაძლოა, სარმატებისა თუ სხვა ტომთა მეკობრეები იყვნენ.[55]

ამგვარად, ვერცხლის ფიალა ფასისიდან ყუბანშია წაღებული. ნივთი, დამკვიდრებული აზრით, ბერძნული ხელოვნების ნიმუშად მიიჩნეოდა, განსაკუთრებით იმის გათვალისწინებით, რომ ძვ. წ. VII-V სს-ში შავიზღვისპირეთში იონიელთა კოლონიები იყო. მართალია, ამ პერიოდში ბერძენთა კოლონიების არსებობა დადასტურებული ფაქტია, მაგრამ ისტორიოგრაფიაში სადავო იყო – სად დაარსდა პოლისი და სად ემპორიონი – სავაჭრო ფაქტორია.[56] თ. ყაუხჩიშვილი იმაზეც ამახვილებს ყურადღებას, რომ ყოველ კონკრეტულ შემთხვევაში გასათვალისწინებელია ბერძნებს რა დახვდათ სანაპიროზე – ცარიელი ადგილი თუ დასახლებული, მაღალგანვითარებული მოსახლეობა.[57] რაც შეეხება ფასისს, თ. მიქელაძე მიიჩნევს, რომ არქეოლოგიური მასალის მიხედვით აქ ყვაოდა საკმაოდ განვითარებული კულტურა.[58]

ფაზისის სტატუსთან დაკავშირებითაც, ისევე, როგორც კოლხეთის სხვა ბერძნულ ქალაქებთან მიმართებაში, ისტორიოგრაფიაში ცხარე დისკუსია გაიმართა. უმრავლესობა მას მიიჩნევს ემპორიად,[59] მ. ინაძე ფაზისს

---

[54] М. Ростовцев. Скифия и Боспор. Критическое обозрение памятников литературных и археологических. Академия истории материальной культуры им. Н.Я. Марра. Ленинград. 1925, გვ. 571

[55] G. Tsetskhladze. The Silver Phiale Mesomphalos from the Kuban (north Caucasus). Oxford Journal of Archaelogy. Volume 13. Issue 2. 1994, გვ. 213

[56] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ისტორიის ძველი ბერძნული წყაროები. თბილისი, გამომცემლობა: პროგრამა ლოგოსი. 2019, გვ. 236

[57] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ისტორიის ძველი ბერძნული წყაროები. თბილისი, გამომცემლობა: პროგრამა ლოგოსი. 2019, გვ. 236

[58] **თ. მიქელაძე.** ფოთის 1962 წ. არქეოლოგიური ექსპედიციის მუშაობის შედეგები: სამეცნიერო სესია მიძღვნილი 1962 წ. საველე არქეოლოგიური ექსპედიციის მუშაობის შედეგებისადმი. მოხსენებათა თეზისები. თბილისი. 1963; **თ. მიქელაძე.** ფოთის 1963 წ. არქეოლოგიური ექსპედიციის მუშაობის შედეგები: სამეცნიერო სესია მიძღვნილი 1963 წ. საველე არქეოლოგიური ექსპედიციის მუშაობის შედეგებისადმი. მოხსენებათა თეზისები. 1964

[59] **გ. გამყრელიძე.** კოლხოლოგიური ნარკვევები. 2. თბილისი, გამომცემლობა: „არქეოლოგიური კვლევის ცენტრი“. 2010, გვ. 24; **დ. კაჭარავა.** Πόλις ἡλλένον შავიზღვისპირეთში არქაულსა და კლასიკურ ხანაში. ურბანიზმი შავიზღვისპირეთში არქაულსა და კლასიკურ ხანაში: Πόλις ἡλλένον და Πόλις βαρβάρων. შავიზღვისპირეთის ისტორიისა და არქეოლოგიის X საერთაშორისო სიმპოზიუმი, ვანი. 2002 წ. 23-26 სექტემბერი. ძიებანი, დამატებანი. VIII. 2002, გვ. 22; **გ. კვირკველია.** ბერძნული ვაჭრობა ჩრდილოეთ და აღმოსავლეთ შავიზღვისპირეთის ადგილობრივ საზოგადოებებთან. ვაჭრობა შავ ზღვაზე არქაულსა და კლასიკურ ხანაში: აბრეშუმის გზის ისტორიული პერსპექტივა. შავიზღვისპირეთის ისტორიისა და არქეოლოგიის IX საერთაშორისო სიმპოზიუმი, ვანი. 1999 წ. 20-23 სექტემბერი. ძიებანი, დამატებანი. I. 1999, გვ. 25; **ნ. ლომოური.** კოლხეთის სანაპიროს ბერძნული კოლონიზაცია. თბილისი: თბილისის უნივერსიტეტის გამომცემლობა. 1962, გვ. 61; **საქართველოს ისტორიის ნარკვევები.** ტ. I. თბილისი, გამომცემლობა: საბჭოთა საქართველო. 1970, გვ. 406, 412; **И. Б. Бращинский.** Основные черты греко-варварской торговли в античном причерноморье и ее особенности в Колхиде. Тбилиси: Издательство Тбилисского университета. 1980, გვ. 98-99; **Г. Лордкипанидзе**. Колхида в VI-II вв. до н.э. Тбилиси: издательство «Мецниереба». 1978, გვ. 139; **О. Д. Лордкипанидзе.** Античный мир и Восточное Причерноморье (Колхида, Иберия). Тбилиси: Издательство Тбилисского Университета. 1975, გვ. 5

უფრო ქალაქური ტიპის დასახლებად მიიჩნევდა, რომელსაც პოლისის ნიშნები ჰქონდა[60]. ალ წერეთელი მას პოლისად მიიჩნევდა[61], ამ თვალსაზრისს ეთანხმებიან გ. დუნდუა და თ. დუნდუა.[62]

ფაზისის სტატუსის განსაზღვრაში ზუბოვკის თასს ერთ-ერთი მნიშვნელოვანი როლი აკისრია. ზოგადად პოლისისთვის დამახასიათებელი ნიშნებიდან ფაზისთან მიმართებაში დასტურდება შემდეგი:

- ✓ ავტონომია და დამოუკიდებლობა
- ✓ საზოგადოებრივი შენობების არსებობა (ქალაქის მფარველი ღვთაებების ტაძრები)
- ✓ საკუთარი მონეტის ემისია
- ✓ საკუთარი კოლონიები (?)
- ✓ სვინოიკიზმი/ კონურბანიზაცია
- ✓ სავახშო კაპიტალის არსებობა

ერთ-ერთი მნიშვნელოვანი ფაქტორი, რომელიც ახალშენის სტატუსის განსაზღვრაში გვეხმარება, სწორედ საზოგადოებრივი შენობების - ქალაქის მფარველი ღვთაებების ტაძრების არსებობაა. ფაზისში დასტურდება აპოლონისა და არტემისის კულტების არსებობა და მათთან დაკავშირებული ტაძრებიც.

ზოსიმე იხსენიებს ფასიანელი არტემისის ტაძარს.[63] ზოსიმეს მიერ მოხსენიებული ტაძრის აგების ზუსტი თარიღი ჩვენთვის უცნობია[64]. თუმცა, საინტერესოა ფიჭვნარიდან ძვ. წ. V საუკუნის გრაფიტო IO. მ. ნასიძის აზრით, ეს არის შემოკლება წარწერისა, რომელიც არტემისის ეპითეტზე უნდა მიანიშნებდეს[65]. ციხისძირიდან ცნობილია ასევე გრაფიტო APT, რომელიც ასევე არტემისს უნდა უკავშირდებოდეს. არტემისს, სავარაუდოდ, თაყვანს სცემდნენ აპოლონთან ერთად. შესაბამისად, არტემისის ტაძარს

[60] **მ. ინაძე.** ანტიკური ხანის ქალაქები (დიოსკურია). ისტორიის ინსტიტუტის შრომები. ტ. VI. ნაკვეთი 2. 1962, გვ. 201; **მ. ინაძე.** აღმოსავლეთ შავიზღვისპირეთის ბერძნული კოლონიზაცია. თბილისი, გამომცემლობა: მეცნიერება. 1982, გვ. 170; **М. Инадзе.** Причерноморские города Древней Колхиды. Тбилиси, издательство: Мецниереба. 1968, გვ. 144; **М. И. Инадзе**. О некоторой специфике Греческой Колонизации восточного Причерноморья. Проблемы греческой колонизации Северного и Восточного Причерноморья (ПГКСВП). Тбилиси: издательство: Мецниереба. 1979, გვ. 289

[61] ალ. წერეთელი. კოლხეთის ბერძნული კოლონიზაციის საკითხისათვის. მნათობი. თბილისი. №3. 1963, გვ. 178

[62] **გ. დუნდუა, თ. დუნდუა.** ქართული ნუმიზმატიკა. ტ. I. თბილისი, გამომცემლობა: არტანუჯი. 2006, გვ. 256; **თ. დუნდუა, ნ. სილაგაძე.** საქართველოს ისტორია, თემატური თუ ქრონოლოგიური პრინციპი? თბილისი, გამომცემლობა: მერიდიანი. 2000, გვ. 45-46

[63] მ. ნასიძე. საქართველოს ბერძნული გრაფიტო (დასავლეთ საქართველო). ავტორეფერატი ისტორიის მეცნიერებათა კანდიდატის ხარისხის მოსაპოვებლად. თბილისი. 2002, გვ. 33

[64] Otar Lordkipanidze. Phasis, the River and the City in Colchis. Stuttgart: Steiner. 2000, გვ. 77

[65] მ. ნასიძე. საქართველოს ბერძნული გრაფიტო (დასავლეთ საქართველო). ავტორეფერატი ისტორიის მეცნიერებათა კანდიდატის ხარისხის მოსაპოვებლად. თბილისი. 2002, გვ. 33

ფაზისში დაახლოებით  აპოლონის ტაძრის პარალელურად უნდა ეარსება. რაც შეეხება აპოლონის ტაძარს, მის არსებობას უკვე ჩვენთვის საინტერესო ზუბოვკის თასი ადასტურებს. აპოლონის კულტის არსებობა მოულოდნელი არაა ფაზისში. ის მილეტელების მიერ არის აქ დამკვიდრებული. დ. ბრონდი აღნიშნავს, რომ აპოლონ ჰეგემონის კულტს პარალელი არ გააჩნია[66], როგორც ჩანს, აქ მისი უნიკალური ტაძარი იყო. საინტერესოა, რომ აპოლონის კულტი დიდიმში დაკავშირებულია კაბირებთან, რომელნიც ხშირად გაიგივებული არიან დიოსკურებთან[67]. ჩვენთვის მნიშვნელოვანი ამ შემთხვევაში მხოლოდ ის არის, რომ ფაზისში დადასტურებულია პოლისისთვის დამახასიათებელი კიდევ ერთი ნიშანი – ტაძრების არსებობა ქალაქში და ამის დამადასტურებელი მტკიცებულება სწორედ ეს წარწერაა ზუბოვკის თასზე.

აპოლონის კულტი რომ არსებობდა ამ რეგიონში, ამას ასევე ადასტურებს ფიჭვნარის სამარხში ნაპოვნი ბერძნული თასი, რომლის გარეთა მხარეს არის გრაფიტო, სადაც აპოლონია ნახსენები.[68]

რაც შეეხება ზუბოვკის თასის წარწერის შემსრულებელს, ერთმნიშვნელოვნად ძნელი სათქმელია, იყო იგი ბერძენი თუ – არა, რადგან ბერძნული ენა ამ პერიოდში ერთ-ერთ საერთაშორისო ენად ითვლებოდა აღმოსავლეთის ქვეყნებისთვის.[69] მართალია, ზუბოვკაში აღმოჩენილი თასი უშუალოდ ამ საკითხზე არაფერს  გვამცნობს, თუმცა ნივთის ნაკეთობა ამ თვალსაზრისით გარკვეულ ინფორმაციას მაინც შეიცავს. საყურადღებოა, რომ  დღესდღეობით  ბოლომდე დაუდგენელია, არის ეს ფიალა ბერძნული ნაკეთობა თუ ადგილობრივი წარმოების ნივთი. თ. ყაუხჩიშვილი აღნიშნავს, რომ მსგავსი ფორმის ფიალები საქართველოში სხვაგანაცაა აღმოჩენილი, მაგალითად, ერმიტაჟშივეა დაცული 1907 წელს ბათუმში აღმოჩენილი ვერცხლის ფიალა, 1947 წელს ვანში  აღმოჩენილია ბრინჯაოს ფიალა და სხვ.[70] არსებობს ტრადიციულისგან განსხვავებული მოსაზრება, რომ იგი ადგილობრივი ხელოსნის მიერაა შექმნილი.[71] რაც შეეხება ფიალაზე

[66] D. Braund. Georgia in Antiquity. A History of Colchis and Transcaucasian Iberia, 550 B. C.-A. D. 562. London: Oxford University Press. 1994, გვ. 98
[67] D. Braund. Georgia in Antiquity. A History of Colchis and Transcaucasian Iberia, 550 B. C.-A. D. 562. London: Oxford University Press. 1994, გვ. 98
[68] G. Tsetskhladze. The Silver Phiale Mesomphalos from the Kuban (north Caucasus). Oxford Journal of Archaelogy. Volume 13. Issue 2. 1994, გვ. 206
[69] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ისტორიის ძველი ბერძნული წყაროები. თბილისი, გამომცემლობა: პროგრამა ლოგოსი. 2019, გვ. 237
[70] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ისტორიის ძველი ბერძნული წყაროები. თბილისი, გამომცემლობა: პროგრამა ლოგოსი. 2019, გვ. 237
[71] G. Tsetskhladze. The Silver Phiale Mesomphalos from the Kuban (north Caucasus). Oxford Journal of Archaelogy. Volume 13. Issue 2. 1994, გვ. 213

მოცემულ ირმებისა და გველის გამოსახულებას - მართალია, ირმისა და გველის (პითოს) გამოსახულებები არ არის უცხო აპოლონისათვის და მის წმინდა ცხოველებს წარმოადგენენ, მაგრამ საყურადღებოა, რომ ასახული სიუჟეტი ჩვეულებრივია კოლხეთის ადრეული ხელოვნებისათვისაც. შ. ამირანაშვილი მიუთითებს, რომ „გველი და ირემი, აპოლონის კულტით დაკავშირებული, იმავე დროს ჩვეულებრივ თემას შეადგენენ ადრინდელი კოლხეთის ხელოვნებაში“.[72]

ამის საფუძველზე შესაძლებელია გამოვთქვათ ვარაუდი, რომ ზუბოვკის თასის ორნამენტი წარმოადგენს ბერძნული მითოლოგიურ-რელიგიური სიმბოლოების გამოსახვას ლოკალური ხელოვნებისათვის ორგანული მოტივების საშუალებით, რაც შეიძლება მიუთითებდეს: 1. მილეტელი კოლონისტების კოლხეთის მკვიდრ მოსახლეობასთან მჭიდრო კონტაქტებზე, 2. იმდროინდელი კოლხური ხელოვნების მაღალ დონეზე (რასაც არქეოლოგიური მონაცემებიც ადასტურებს), 3. კოლხური ხელოვნების გავლენაზე ფასისის კოლონიაში წარმოებულ ნიმუშებზე, რაც ზოგადად არ არის უცხო ბერძნული კულტურის ე.წ „ღიაობისათვის“. ამ უკანასკნელის მაგალითად შეიძლება წარმოვადგინოთ იტალიის ბერძნული კოლონიების ხელოვნება, რომელიც ადგილობრივი სახელოვნებო ტრადიციების აშკარა გავლენას განიცდის.

ამ ვარაუდს გარკვეულწილად ამყარებს ფასისელი აპოლონის კულტის მიმართება მილეტისა და კოლხეთის ნუმიზმატიკურ მასალებთან, კერძოდ, ლომის გამოსახულება მილეტისა და კოლხეთის მონეტებზე.[73]

როგორც ცნობილია, მილეტის მთავარი ღვთაება აპოლონი იყო (ეს მრავალსახა ღვთაებაა, მაგრამ ამჯერად ჩვენთვის ის არის მნიშვნელოვანი, რომ იგი აღიარებულია გზების, მგზავრებისა და მეზღვაურების მფარველად და აგრეთვე მზის სხივის ღვთაებად). ისიც ცნობილია და დავას არ იწვევს, რომ კოლონიას თავის დამაარსებელ ქალაქთან აკავშირებდა რელიგიური კულტი; კოლონიაში იმავე ღვთაებას სცემდნენ თაყვანს, როგორსაც მეტროპოლიაში. ლომი მილეტის სახელმწიფოებრივი ემბლემაა და გამოსახულია მის მონეტებზე. ლომის მოტივი ძალიან ხშირია ბერძნულ ნუმიზმატიკაში და მას სხვადასხვა გეოგრაფიულ პუნქტში განსხვა-

[72] შ. ამირანაშვილი. ქართული ხელოვნების ისტორია. თბილისი: საქართველოს სსრ მეცნიერებათა აკადემიის გამომცემლობა. 1961, გვ. 69

[73] ავტორთა მოსაზრება ზუბოვკის თასის სამეცნიერო კომენტართან დაკავშირებით რამდენადმე განსხვავებულია, შესაბამისად, ტექსტი თავდაპირველად მიყვებოდა ნ. ფიფიას და ე. კობახიძის მოსაზრებას, ხოლო აქედან წარმოდგენილია თ. დუნდუას მოსაზრება, რომელსაც დანარჩენი ავტორებიც ეთანხმებიან.

ვებული ფუნქციები აკისრია; მაგრამ მილეტის ნუმიზმატიკაში, როგორც ამას სპეციალისტები ერთხმად აღიარებენ, ის ყოველგვარი ეჭვის გარეშე დაკავშირებულია აპოლონის კულტთან. გარდა ამისა, იმასაც უნდა გაესვას ხაზი, რომ მილეტის კოლონიების მონეტებზე ყველგან ლომია გამოსახული (მაგ., პანტიკაპეიონის მონეტებზე).

მართალია, კოლხურ თეთრზე ამოკვეთილი ლომების კავშირი აპოლონის კულტთან თითქოს უეჭველია, მაგრამ არც ის უნდა დაგვავიწყდეს, რომ ქართველური სამყაროს პანთეონის ერთ-ერთი უმთავრესი ღვთაება იყო სწორედ მზე. მზის სიმბოლოდ კი საზოგადოდ ლომია მიჩნეული. ამავე დროს, ქართველური ტომების რწმენა-წარმოდგენების მიხედვით, მზე მდედრობით სქესისაა. ახლა თუ გავიხსენებთ იმას, რომ პირველი ტიპის კოლხურ დიდრაქმაზე გამოსახულია ჰერმაფროდიტი ლომი (ფაფრით და ძუძუებით), მაშინ ჩნდება კიდევ ერთი ჰიპოთეზის წამოყენების შესაძლებლობა: ხომ არ მოჭრეს ბერძნებმა ისეთი ტიპის მონეტა, რომლის შუბლის გამოსახულება თანაბრად აკმაყოფილებდა ორივე ეთნიკური ჯგუფის (კოლხური და ბერძნული) ინტერესებს, რადგან ლომის გამოსახულება სემანტიკურად უკავშირდება როგორც აპოლონის, ასევე ქართველური ტომების ერთ-ერთი მთავარი ღვთაების – მზის კულტს.

პირველი ტიპის კოლხურ დიდრაქმაზე გამოსახული ლომი, როგორც ეს არაერთგზისაა აღნიშნული სპეციალურ სამეცნიერო ლიტერატურაში, ყველა დეტალში იმეორებს მილეტურ მონეტებზე ამოტვიფრულ ლომს. მათი იდენტურია აგრეთვე კოლხურ ტეტრადრაქმაზე და პირველი ტიპის ნახევარდრაქმაზე ამოკვეთილი ლომის თავები.

მიუხედავად იმისა, რომ ე.წ. დრაქმაზე გამოსახული ლომის თავი en face პირდაპირი ანალოგიის გარეშეა, იკონოგრაფიული მახასიათებლებით ის მაინც დაკავშირებულია კოლხური თეთრის სხვა ტიპის მონეტებთან, რომლებზეც ლომია გამოსახული. ე.წ. ტეტრადრაქმებზე, I ტიპის დიდრაქმებზე და I ტიპის ჰემიდრაქმებზე მოთავსებულ ლომის გამოსახულებას ანალოგი გააჩნია მილეტის ნუმიზმატიკაში.

ამრიგად, შეიძლება დავასკვნათ, რომ ზუბოვკაში აღმოჩენილი ფიალა საქართველოს ისტორიისათვის შემდეგ საყურადღებო მასალას უნდა შეიცავდეს: ფასისში, მილეტელთა მიერ დაარსებულ კოლონიაში, არსებობდა მილეტელთა მთავარი ღვთაების, აპოლონის ტაძარი. ტაძარს შესწირეს თასი, რომლის ორნამენტი საკმაოდ ორგანულია ლოკალური ხელოვნებისათვის და სავარაუდოდ, ბერძნული და კოლხური მხატვრული ტრადი-

ციის ერთგვარ სინთეზს წარმოადგენს, რაც ფასისის მკვიდრთა და კოლხების მჭიდრო ურთიერთობაზე მიუთითებს.[74]

[74] **გ. დუნდუა.** ლომისგამოსახულებიანი კოლხური თეთრის გენეზისისათვის. მაცნე. ისტორიის, არქეოლოგიის, ეთნოგრაფიისა და ხელოვნების ისტორიის სერია. თბილისი. 1972. №1; **გ. დუნდუა, ა. კახიძე.** კოლხური თეთრის გენეზისის საკითხები. მაცნე. ისტორიის, არქეოლოგიის, ეთნოგრაფიისა და ხელოვნების ისტორიის სერია. თბილისი. 1978. №4, მაცნე. ისტორიის, არქეოლოგიის, ეთნოგრაფიისა და ხელოვნების ისტორიის სერია. თბილისი. 1979. №2; **გ. დუნდუა.** გურიის ნუმიზმატიკური მასალა. გურია I. თბილისი. 1996; გ. დუნდუა. ანტიკური ხანის უცხოური მონეტების განძები კოლხეთიდან (ძვ. წ. VI-ახ. წ. IV სს.). გურია II. თბილისი. 1997; **გ. დუნდუა.** კოლხური თეთრი (ზოგადი მიმოხილვა). იბერია-კოლხეთი. საქართველოს ანტიკური პერიოდის არქეოლოგიურ გამოკვლევათა კრებული. №1. თბილისი. 2003; **გ. დუნდუა, თ. დუნდუა.** ქართული ნუმიზმატიკა. I. თბილისი, გამომცემლობა: არტანუჯი. 2006; **გ. დუნდუა, ირ. ჯალაღანია.** ქართული ნუმიზმატიკური ლექსიკონი. თბილისი, გამომცემლობა: ნეკერი. 2009; **თ. დუნდუა.** კოლხეთი, იბერია და პონტოს სამეფო ნუმიზმატიკური მასალების მიხედვით. თბილისი, თბილისის უნივერსიტეტის გამომცემლობა. 1993; **თ. დუნდუა.** საქართველო და დასავლეთი ნუმიზმატიკური მასალების მიხედვით. წ. I-II. თბილისი, გამომცემლობა: მერიდიანი. 1995; **თ. დუნდუა.** ქართული ეთნოკულტურული ევოლუცია და დასავლეთი ნუმიზმატიკური მასალების მიხედვით. თბილისი, გამომცემლობა: მერიდიანი. 1997; **თ. დუნდუა.** კოლხური თეთრი და კოლხეთის ისტორიის ზოგიერთი საკითხი. თბილისი, გამომცემლობა: მერიდიანი. 2002; **თ. დუნდუა, გ. დუნდუა, ნ. ჯავახიშვილი, ა. ერისთავი.** ფული საქართველოში. თბილისი, საქართველოს ეროვნული ბანკი. 2003 (მეორე შევსებული და გადამუშავებული გამოცემა); **თ. დუნდუა.** ქართული ნუმიზმატიკის ინგლისურ-ქართული ონლაინ-კატალოგი (http://geonumismatics.tsu.ge) (გ. დუნდუასთან და სხვ. თანაავტორობით); **თ. დუნდუა, გ. დუნდუა.** ქართული ნუმიზმატიკის კატალოგი. I ნაწილი. ფული ადრეანტიკურ და ელინისტურ ხანაში. სამონეტო საქმე და სამონეტო მიმოქცევა კოლხეთსა და იბერიაში. თბილისი, გამომცემლობა: მერიდიანი. 2013; **დ. კაპანაძე.** შენიშვნები ძველი კოლხეთის ნუმიზმატიკის შესახებ. საქართველოს სახელმწიფო მუზეუმის მოამბე (სსმმ). ტ XV-B. 1949; **დ. კაპანაძე.** ქართული ნუმიზმატიკა. თბილისი, თბილისის უნივერსიტეტის გამომცემლობა. 1969; **ო. ლორთქიფანიძე.** „კოლხური დიდრაქმის" II ტიპის იკონოგრაფიისათვის. „ძიებანი". №3. თბილისი. 1999; **ს. მაკალათია.** კოლხური დიდრაქმა. საქართველოს სახელმწიფო მუზეუმის მოამბე (სსმმ). ტ. VII. თბილისი. 1933; **ს. მაკალათია.** ახალი ტიპის კოლხური მონეტების აღმოჩენა. საქართველოს სახელმწიფო მუზეუმის მოამბე (სსმმ). ტ. XIV-B. თბილისი. 1947; **ივ. ჯავახიშვილი.** ქართული საფასსაზომთამცოდნეობა ანუ ნუმიზმატიკა-მეტროლოგია. ტფილისი, გამომცემლობა: ზარია ვოსტოკა. 1925; **К. В. Голенко. Д. Г. Капанадзе.** Клад синопских и колхидских монет из Кобулети (1948 г.). Вестник Древней Истории (ВДИ). 1961. №1; **К. В. Голенко. Д. Г. Капанадзе.** Четыре клада Колхидок. Нумизматика и Эпиграфика (НЭ). VI. 1966; **И. А. Джавахишвили. Е. А. Пахомов.** Монеты Грузии. Христианский Восток. т. I. Санкт-Петербург. 1912; **Г. Ф. Дундуа.** Нумизматика античной Грузии. Тбилиси, Издательство: Мецниереба. 1987; **А. Н. Зограф.** Распространение находок античных монет на Кавказе. Труды Отдела Нумизматики Государственного Эрмитажа (ТОНГЭ). т. I. Л. 1945; **Д. Г. Капанадзе**. Грузинская нумизматика. Москва, издательство Академий наук СССР. 1955; **Б. А. Куфтин**. Материалы к археологии Колхиды. II. Тбилиси, Издательство: Техника да Шрома. 1950; **Е. А. Пахомов**. Монеты Грузии. ч. I. Санкт-Петербург, Императорская академия наук. 1910; **Е. А. Пахомов.** Монеты Грузии. ч. I-II. Тбилиси, Издательство: Мецниереба. 1970; **G. Dundua.** Les Kolkhidki. Dialogues d'histoire Ancienne. №8. 1982; **G. Dundua, T. Dundua**. Les relations économiques de la Colchide aux Époques Archaïque et Classique d' après le matériel numismatique. La Mer Noire Zone de Contacts (Actes du VIIe Symposium de Vani – 26-30. IX. 1994). Presses Universitaires Franc-Comtoises. Paris. 1994; **G. Dundua.** Hoards of Foreign Coins of the Classical Period from Colchis (6th century B.C.-4th century A.D.). Georgian Journal of Archaeology. Tbilisi. 2004; **T. Dundua.** Georgia within the European Integration as Seen in Coinage. Small Catalogue of the Georgian Coins. Tbilisi, Meridiani Press. 1999; **T. Dundua.** Georgia within the European Integration. Graeco-Roman World, Byzantine Commonwealth, Orthodox Alliance and the Georgians. Tbilisi, Meridiani Press. 2013; **D. M. Lang**. Studies in the Numismatic History of Georgia in Transcaucasia. New York, The American Numismatic Society. 1955; **D. M. Lang**. Notes on Caucasian Numismatics. The Numismatic Chronicle (N.C.). Vol. XVII. London. 1957

## კეფისოდოროსის წარწერა სტელაზე ათენიდან

ათენის არქეოლოგიური გათხრებისას აღმოჩნდა სტელა, რომელიც თარიღდება ძვ.წ. 415-414 წწ-ით (იხ. დანართი 5). ამ სტელაზე შემონახულია წარწერა, რომელიც ასახავს სასამართლო პროცესის ერთ დოკუმენტს, ათენის სასამართლოს აღმასრულებელთა მიერ შედგენილს[75]. დოკუმენტში მოხსენიებულია ათენელი მონებით მოვაჭრე ჰეპტაკოპიდების პროცესზე მსჯავრდადებული კეფისოდოროსი, აქვე აღნუსხულია მისი ქონება და მოცემულია მისი კუთვნილი მონების სია[76]. ამ მონათა შორის დასახელებულია კოლხი მონაც. ვ. კენდრიკ პრიტჩეტის აღნიშვნით, კოლხი მოხსენიებულია სტელის 44-ე ხაზზე.[77]

წარწერას ასე კითხულობენ:

| | | | |
|---|---|---|---|
| H𐅄ΔΓ | Θράιττα | HΔΔΔΔ⊦⊦⊦⊦ | Σκύθες |
| HΔΔΔΓ1 | Θράιττα | HΔΔ⊦ | hιλλυριός |
| H𐅄ΔΔ | Θράιχς | HϖƐ⊦⊦ | Κόλχος |
| HHΔΔΔΔ | Σύρος | HϖΔΔ⊦⊦⊦⊦ | Κάρ παῖς |
| HΓ | Κάρ | ϖΔΔ⊦⊦ | Καρικόν παιδιόν |
| H.Δ⊦ | hιλλυριός | HHH⊦ | Σύρος |
| HHΔΔ | Θράιττα | HΓƐ ⊦ | Μελιττ[ενός vel ένή] |
| HΔΓ | Θράιχς | HϖΔΔ | λυδέ |

თარგმანი:

| | | | |
|---|---|---|---|
| თრაკიელი ქალი | 165 (დრაქმა) | სკვითი | 144 (დრაქმა) |
| თრაკიელი ქალი | 135 | ილირიელი | 121 |
| თრაკიელი | 170 | კოლხი | 153 |
| სირიელი | 240 | კარიელი ჭაბუკი | 174 |
| კარიელი | 105 | კარიელი ყრმა | 72 |
| ილირიელი | 127 (?) | სირიელი | 310 |
| თრაკიელი ქალი | 220 | მელიტელი | 106 |
| თრაკიელი | 115 | ლიდიელი | 170[78] |

თ. ყაუხჩიშვილის აზრით, „ვერც ამ შემთხვევაში ვიტყვით, თუ ეს მონები კეფისოდოროსის ხელში რა გზით მოხვდნენ, მაგრამ უდავოა ის გარემოება, რომ ამ დროისათვის (V-IV სს.-ში (ძვ.წ. - ე.კ., ნ. ფ.) თრაკიელი,

[75] И.Т. Граков. Материалы по истории Скифии в греческих надписях. ВДИ. 1939. N 3, გვ. 290
[76] И.Т. Граков. Материалы по истории Скифии в греческих надписях. ВДИ. 1939. N 3, გვ. 290
[77] W. Kendrick Pritchett. The Attic Stelai. Hesperia: The Journal of the American School of Classical Studies at Athens. Vol. 22, No. 4 (Oct. - Dec., 1953), გვ. 242
[78] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ისტორიის ძველი ბერძნული წყაროები. თბილისი, გამომცემლობა: პროგრამა ლოგოსი. 2019, გვ. 227

სირიელი, კარიელი, ლიდიელი, სკვითი, კოლხი – თუნდაც მონის სახით (და ეთნიკური და არა საკუთარი სახელით) ყველაა გამოსული ათენელთა ასპარეზზე. აღსანიშნავია, რომ ამ სიაში შავი ზღვის ჩრდილო და აღმოსავლეთ სანაპიროდან ცოტანი არიან მონები, გაცილებით მეტი არიან თრაკიელები“.[79] კოლხი მონების შედარებით იშვიათობას ხმელთაშუაზღვისპირეთის რეგიონში სხვა გამოკვლევებიც ადასტურებს.[80]

ამ უკანასკნელის მიზეზი, საფიქრებელია, არის ის ფაქტი, რომ თრაკიელებში მონებით ვაჭრობა უფრო ინტენსიურ ხასიათს ატარებდა, ვიდრე, მაგალითად — კოლხებში.[81]

არის თუ არა ფასი ამ პერიოდში დამოკიდებული მონათა ეთნიკურ წარმომავლობაზე? კონკრეტული დასკვნების გაკეთება რთულია. უფრო გვიანდელი ცნობებით, რომელიც რომაულ პერიოდს განეკუთვნება, ცნობილია, რომ ფასს ბევრად განსაზღვრავდა მონათა ეთნიკური წარმომავლობა (Varro, LL, 9.93). ეს უკანასკნელი განპირობებული იყო ამა თუ იმ ტომის რეპუტაციით და საქმიანობით. მოცემულ შემთხვევაში, მართალია, აშკარაა, რომ, მაგალითად, სირიელი მონები უფრო ძვირად ფასობდნენ, რადგან მათ ხშირად იყენებდნენ სხვადასხვა ფუნქციით, მაგალითად, მათ შეეძლოთ ბატონის სახელით სტიპულაციოების (კონტრაქტების) დადება;[82] თუმცა, საყურადღებოა, რომ ერთსა და იმავე ეთნოსის მონებს შორისაც არის ფასთა გარკვეული სხვაობა (მაგ. იხ. თრაკიელი ქალები: 220, 165, 135 დრაქმა), რაც გვაფიქრებინებს, რომ ფასწარმოქმნას ამ პერიოდის საბერძნეთში სხვადასხვა ფაქტორი განაპირობებდა და არ იყო განსაზღვრული მხოლოდ ამა თუ იმ ეთნოსის რეპუტაციული ფაქტორით.

---

[79] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ისტორიის ძველი ბერძნული წყაროები. თბილისი, გამომცემლობა: პროგრამა ლოგოსი. 2019, გვ. 227

[80] D. C. Braund, G. R. Tsetskhladze. The Export of Slaves From Colchis. The Classical Quarterly. Vol. 39, No. 1. 1989, გვ.123

[81] D. C. Braund, G. R. Tsetskhladze. The Export of Slaves From Colchis. The Classical Quarterly. Vol. 39, No. 1. 1989, გვ.114

[82] ნ. ფიფია. უზუფრუქტის წესით გადაცემული მონის მიერ დადებული სტიპულაციის კანონიერებისა და მონის სამართლებრივი მდგომარეობის შესახებ ძველ რომში. ახალგაზრდა ისტორიკოსთა შრომები. თბილისი, გამომცემლობა: მერიდიანი. 2012, გვ. 26-32

## წარწერა ჭრაქზე ანტიკური ქერჩიდან (პანტიკაპეიონი)

პანტიკაპეიონში 1961 წელს კოლხურ კერამიკასთან ერთად აღმოჩნდა იონიური ჭრაქის ფრაგმენტი, რომელიც თარიღდება ძვ. წ. V-IV საუკუნეებით. თ. ყაუხჩიშვილის აზრით, წარწერა ძვ.წ. VI ს-ის მეორე ნახევარს უნდა განეკუთვნებოდეს. დათარიღებისთვის მნიშვნელოვანია პირველი ასო Ϙ, კოპპა, რომელიც ძვ.წ. V საუკუნის დასაწყისის შემდეგ აღარ გამოიყენება[83].

ფრაგმენტზე გამოსახულია გრაფიტო:

Ϙολχος, რომელიც ასე იკითხება - „კოლხი".[84]

თ. ყაუხჩიშვილი განმარტავს, რომ დაუდგენელია, „კოლხი" საკუთარი სახელია თუ ეთნიკური[85].

შესაძლებელია ვივარაუდოთ, რომ ამ შემთხვევაში „კოლხის" ეთნიკურ სახელად აღქმას ის გარემოება უწყობდეს ხელს, რომ იონიური ჭრაქი, რომელზეც ეს წარწერაა შესრულებული, კოლხურ კერამიკასთან ერთად არის აღმოჩენილი.

ზოგიერთი მკვლევარი იმასაც აღნიშნავს, რომ საკუთარი სახელი „კოლხი" გამოიყენებოდა მხოლოდ შავიზღვისპირეთის რეგიონში.[86] თუმცა, მაგ. კოლხი ქალის წარწერა საფლავის ქვაზე, რომელიც ათენშია აღმოჩენილი, ამ მოსაზრებას ეწინააღმდეგება.

[83] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2009, გვ. 10

[84] ოთ. ლორთქიფანიძე. ანტიკური სამყარო და ძველი კოლხეთი. თბილისი, თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტის გამომცემლობა. 1966, გვ. 90

[85] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ისტორიის ბერძნული წყაროები. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2019, გვ. 229

[86] D. C. Braund, G. R. Tsetskhladze. The Export of Slaves From Colchis. The Classical Quarterly. Vol. 39, No. 1. 1989, გვ.123

## კოლხი ქალის წარწერა საფლავის ქვაზე ათენში

ათენში აღმოჩენილია საფლავის ერთი წარწერა (IG 22 9049), რომელიც ელინისტური ხანით თარიღდება. წარწერის ტექსტი ასე იკითხება:

Εὐφροσύνη Χαιρήμονος Χολκίς

წარწერა ასე ითარგმნება „ევფროსინე, ქაირემონოსი, კოლხი ქალი“.[87]

ზ. გრაკოვი, რომელიც წარწერას მძიმეების გარეშე კითხულობს და, მაშასადამე, მიიჩნევს, რომ აქ ერთი პიროვნება იგულისხმება და ქაირემონოსი არის ამ კოლხი ქალის არა პატრონი (მონათმფლობელი), არამედ – მამა (ფორმა Χαιρήμονος - ჩვეულებრივ, ასეთ კონტექსტში მამის სახელს უნდა აღნიშნავდეს), მაშინ ევფროსინე ყოფილა განთავისუფლებული მონა ქალი, ან ასული გათავისუფლებული მონისა.[88]

თუ ამ წაკითხვას დავეყრდნობით, საყურადღებოდ გვეჩვენება ის ფაქტი, რომ ევფროსინე, რომელსაც ბერძნული სახელი აქვს მიღებული, ინარჩუნებს საკუთარ ეთნიკურ კუთვნილებას და კოლხ ქალად არის სახელდებული. რაც შეეხება ქაირემონოსს, ვფიქრობთ, უფრო დამაჯერებლად გამოიყურება მისი აღქმა ევფროსინეს პატრონად, რადგან წარწერაში მისი ეთნიკური წარმომავლობა არ არის მითითებული. გამომდინარე იმ მოცემულობიდან, რომ კოლხ ქალს აქვს ბერძნული საკუთარი სახელი და იგი არ იხსენიება მხოლოდ ეთნონიმით, რაც ათენში საკმაოდ დამკვიდრებული პრაქტიკა იყო, მიუთითებს იმაზე, რომ იგი იყო განთავისუფლებული მონა ქალი და მისი პატრონი იყო, როგორც ჩანს, ქაირემონოსი.

შესაბამისად, ელინისტური ხანის ათენში დასტურდება ფაქტი, რომ კოლხი მონა ქალი, რომელსაც ბერძნული სახელი ჰქვია, მიუხედავად იმისა, რომ აქვს ბერძნული საკუთარი სახელი, მაინც ინარჩუნებს საკუთარ ეთნიკურ წარმომავლობას. ეს შეიძლება იმაზე მიუთითებდეს, რომ კოლხი მონები ელინისტურ ათენში იშვიათობას წარმოადგენდნენ.

თუ ასე წავიკითხავთ წარწერას, როგორც თ. ყაუხჩიშვილს აქვს ნა-

---

[87] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ისტორიის ძველი ბერძნული წყაროები. თბილისი, გამომცემლობა: პროგრამა ლოგოსი. 2019, გვ. 228; IG II² 9049. Inscriptiones Graecae II et III: Inscriptiones Atticae Euclidis anno posteriores, 2nd edn., Parts I-III, ed. Johannes Kirchner. Berlin 1913-1940. — Part I, 1-2 (1913-1916) = Decrees and Sacred Laws (Nos. 1-1369); Part II, 1-2 (1927-1931) = Records of Magistrates and Catalogues (Nos. 1370-2788); Part III, 1 (1935) = Dedications and Honorary Inscriptions (Nos. 2789-5219); Part III, 2 (1940) = Funerary Inscriptions (Nos. 5220-13247). — Part V, Inscriptiones Atticae aetatis quae est inter Herulorum incursionem et Imp. Mauricii tempora, ed. Ericus Sironen. Berlin 2008. (Nos. 13248-13690)

[88] И.Т. Граков. Материалы по истории Скифии в греческих надписях, ВДИ. №3. 1939, გვ. 308

თარგმნი (მძიმეებით), შეიძლება ეს საფლავი სამი ადამიანის საფლავად აღვიქვათ: ევფროსინესი, ქაირემონოსის და კოლხი ქალის. ესენიც იქნებიან, ალბათ მონები და მესამეს ჰქვია „კოლხი" – არა აქვს საკუთარი სახელი. ამ შემთხვევაში სამი კაცის ერთად დასაფლავება და ერთი ეპიტაფია უფრო მონებისთვისაა დამახასიათებელი და აქ კოლხი მონა ქალი უნდა იყოს მოხსენიებული.

ამ შემთხვევაში ეთნიკური სახელის საკუთარ სახელად გადაქცევის შემთხვევასთან უნდა გვქონდეს საქმე, როგორც ეს სხვა წარწერებშიც დასტურდება.

## წარწერა სტელაზე ბოსფორიდან –
## „ფილოკომოსი, კოლხოსის ძე“

სტელაზე შესრულებული ბოსფორის სამეფოს წარწერებიდან ერთ-ერთი, რომელიც ძვ.წ. IV საუკუნით არის დათარიღებული, გვამცნობს:

Φιλόκομος Χόλχο[89]

წარწერა ასე ითარგმნება:

„ფილოკომოსი, კოლხოსის ძე“

თ. ყაუხჩიშვილის აზრით, აშკარაა, რომ კოლხოსი არა ეთნიკური, არამედ აქ საკუთარი სახელია, ხოლო ფილოკომოსი – ბერძნული საკუთარი სახელი, სრულიად გარკვეული ბერძნული ეტიმოლოგიით[90].

მისივე დაკვირვებით, ბოსფორის სამეფოში და საერთოდ, „ჩრდილოეთ შავიზღვისპირეთის ბერძნულ კოლონიებში მოსახლეობას სხვადასხვა რიგის სახელები ჰქონდა, ყველაფრის გარდა, ამიტომაც, რომ ბოსფორის სამეფოს გარკვეული ურთიერთობა (სავაჭრო და საქმიანი) ჰქონდა ბევრ ქვეყანასთან და ამ ქვეყანათა შორის – კოლხიდასთანაც“.[91]

ზოგიერთი მკვლევარი იმასაც აღნიშნავს, რომ საკუთარი სახელი „კოლხი“ გამოიყენებოდა მხოლოდ შავიზღვისპირეთის რეგიონში[92]. სახელი ფილოკომოსიც არ არის მაინცდამაინც გავრცელებული, სულ რამდენიმე წარწერაში ჩანს, მათგან ყველა ატიკაშია აღმოჩენილი.[93]

---

[89] Корпус Боспорских надписей / Под. ред.: В. В. Струве (отв. ред.), М. Н. Тихомирова, В. Ф. Гайдукевича, А. И. Доватура, Д. П. Каллистова, Т. Н. Книпович. Ленинград, Издательство: Наука. 1965, N 230

[90] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ისტორიის ძველი ბერძნული წყაროები. თბილისი, გამომცემლობა: პროგრამა ლოგოსი. 2019, გვ. 229

[91] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ისტორიის ძველი ბერძნული წყაროები. თბილისი, გამომცემლობა: პროგრამა ლოგოსი. 2019, გვ. 230

[92] D. C. Braund, G. R. Tsetskhladze. The Export of Slaves From Colchis. The Classical Quarterly. Vol. 39, No. 1. 1989, გვ.123

[93] **IG I³ 1162,** Inscriptiones Graecae I: Inscriptiones Atticae Euclidis anno anteriores. 3rd edn. Berlin 1981, 1994. Fasc. 1, ed. David Lewis, Decreta et tabulae magistratuum (nos. 1-500); fasc. 2, ed. David Lewis and Lilian Jeffery, Dedicationes. Catalogi. Termini. Tituli sepulcrales. Varia. Tituli Attici extra Atticam reperti. Addenda (nos. 501-1517); Agora XV 406, Meritt, Benjamin D., and John Traill. The Athenian Councillors. «The Athenian Agora», 15. Princeton 1974; **SEG 16:39,b,** Supplementum Epigraphicum Graecum. Vols. 1-11, ed. Jacob E. Hondius, Leiden 1923-1954. Vols. 12-25, ed. Arthur G. Woodhead. Leiden 1955-1971. Vols. 26-41, eds. Henry W. Pleket and Ronald S. Stroud. Amsterdam 1979-1994. Vols. 42-44, eds. Henry W. Pleket, Ronald S. Stroud and Johan H.M. Strubbe. Amsterdam 1995-1997. Vols. 45-49, eds. Henry W. Pleket, Ronald S. Stroud, Angelos Chaniotis and Johan H.M. Strubbe. Amsterdam 1998-2002. Vols. 50- , eds. Angelos Chaniotis, Ronald S. Stroud and Johan H.M. Strubbe. Amsterdam 2003

## ბერძნული წარწერა სტელაზე ბოსფორიდან - „მაძისი, კოლხოსის ძე“

სტელაზე არის შესრულებული ბოსფორის სამეფოს ერთი ბერძნული წარწერა, რომელიც თარიღდება ძვ.წ. IV ს-ით. წარწერა იუწყება:

Μάζις Χόλκο.[94]

წარწერა ასე ითარგმნება: „მაძისი, კოლხოსის ძე“.[95]

სახელი მაძისი ლ. ზგუსტას ირანული წარმოშობის ჰგონია.[96] ეს წარწერა იმავე კონტექსტში უნდა განვიხილოთ, როგორც წარწერა სტელაზე ბოსფორიდან – „ფილოკომოსი, კოლხოსის ძე“.

[94] Корпус Боспорских надписей / Под. ред.: В. В. Струве (отв. ред.), М. Н. Тихомирова, В. Ф. Гайдукевича, А. И. Доватура, Д. П. Каллистова, Т. Н. Книпович. Ленинград, Издательство: Наука. 1965, №200

[95] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ისტორიის ძველი ბერძნული წყაროები. თბილისი, გამომცემლობა: პროგრამა ლოგოსი. 2019, გვ. 229

96 L. Zgusta. Die Personennamen Griechischer Städte der Nördlichen Schwarzmeerküste: Die ethnischen Verhältnisse, namentlich das Verhaltnis der Skythen und Sarmaten, im Lichte der Namenforschung. Praha, Nakl. Ceskoslovenské akademie ved. 1955, გვ. 112

## ეშერის წარწერა

ეშერის გათხრების დროს 1975 წელს გ. შამბამ აღმოაჩინა **ბრინჯაოს სქელი ფილა,** რომელზეც შესრულებულია ბერძნული წარწერა. წარწერა სხვადასხვა დროს იქნა შესწავლილი.[97] როგორც ჩანს, თავის დროზე ფილას ამშვენებდა რელიეფური ჩარჩო. ბოლოს იგი ინახებოდა სოხუმის მუზეუმის ფონდში №81-43.

თ. ყაუხჩიშვილის აღწერით, შემორჩენილი იყო ფილის 38 ნამტვრევი, რომელიც მთლიანი ძეგლის მცირე და უმნიშვნელო ნაწილს წარმოადგენს. 22 ფრაგმენტზე ჩანს ასოები. ასოები ჩაჭდეულია. ასოების სიმაღლე 0,5-0,8 სმ-ია, სიგანე - 0,5-0,7 სმ. ფილის იმ ნაწილის სისქე, რომელზეც წარწერაა შესრულებული, 8 მმ-ია.[98]

თ. ყაუხჩიშვილი ასე აღადგენს და კითხულობს წარწერას:

| | |
|---|---|
| № 11 ΠΟΛΑΝΟ | πόλ[ιν] ἀνο[ικοδομεῖν] (ან Ἀ] |
| № 1[99] ΡΩΜΗΙΠΟΛΥCΤ | πόλ[λον]α νό[μιον]) |
| ΔΥΝΑΣΘΑΙΑΥ | ρώμῃ πολυστ[όλῳ] |
| ΙΑΜΒΑΝΩΝΕΙΣ | [δ]ύνασθαι αὐ[τόν] |
| ΙΠΑΝΩΝΤΩΝ | [λ]αμβάνων εἰς |
| ΒΑΣΙΛΕΙΑΣΚΑ | ι πάντων τῶν |
| | βασιλείας κα[ὶ] |
| № 2 ΙΝΑ | ... ιν απ... |
| ΟΝΕΝΣ | ... ον ἐν σ... |
| \ΘΩΣΙΤ | ἔ]λθωσι τ.. |
| № 3 ΑΜ | ? ἅμ[αξα] |
| ΙΤΑΞ | [τῇ]ι τάξ[ει] ან [τῶ]ι ταξ[αίρχῳ] |
| ΕΤΩΟ | ... έτω ὁ (? [ἀρχ]έτω ὁ) |
| ΑΜΝΟ | ἀμνὸ[ς] |
| ΟΥ | ου |
| № 4 ΙΛ | ἐξελ[θεῖν] |
| ΕΞΕΛ | ὁ λιμ[ὴν] |
| ΟΛΙΜ | λε |
| ΛΕ | |

[97] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. I. დასავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 1999, გვ. 73-74; **Т.С. Каухчишвили,** Греческая надпись Эшерского городища. Источниковедческие разыскания. Тбилиси. 1985, გვ. 218-223; **Г. К. Шамба.** Эшерское городище. Тбилиси, издательство: Мецниереба. 1980, გვ. 54-55

[98] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. I. დასავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 1999, გვ. 73

[99] № 11 ფრაგმენტი მიმაჩნია № 1-ის ზემო ნაწილად (ე.კ.)

| | | |
|---|---|---|
| № 5 ... Γ\| ΙΠΟΙΣ ΤΑ¯ ˆ | | ? ΠΕ [Πέμ]ποις τας ο |
| № 6 ΟΥ ΝΚ | | ου ... ν κ... |
| № 7 ΥΜ(? ΥΝ) ΛΥΓ AL ˃Υ | | ΞΥΝΙ გ. შამბა, ტაბ. LXXVI ’ΛΥΙ „ „ ΑΚ „ „ ΥΤ „ „ |
| № 9[100] ΤΟΥΣ \|ΟΡΘ | | τοὺς τὸ]ν ὀρθ[όν] |
| № 10 ΕΞΟΙ· ΙΣΙΞ | | ἐξοι[κιζω] ან ἐξοι[κέω] ]οσι ξ[ένοις] |
| № 12 ·ΝΙ /ΓΗΝΕ Λ | \ ΝΙ გ. შამბა, იქვე ΤΗΝΑ „ „ | νι ἀγήνο[ρος] λ |
| № 14 ._ ΤΟΑΛ ΩΝΟΝΤ | | τὸ ἁλ[ίπεδον] ? ὤνον τ[ὸν] |
| № 17 ΟΛΥ | | ὀλύ[μπιος] ? |
| № 18 ΄ΣΗΡ ΙΠΥ | | [τῆς] Ἡρ[ακλείας] [τῆ]ι πύ[λῃ] ან [τῶ]ι πύ[ργῳ] |
| № 20[101] ΣΙΝΕ/ ΛΕΙ Σ | | ... σιν ἐλ[θεῖν] [βασι]λεί[ας] ... σ |

„ქალაქის აღდგენა (ან აპოლონ ნომიოსს) დიდი საზღვაო ჯარით. მას შეუძლია...რომელმაც აიღო..ში ყველასგან სამეფოსათვის (ან მეფობისას, ან სამეფო მოხელე) ..ში თუ მოვიდოდნენ ეტლი (?) მწყობრში -ან ტაქსიარ-ხოსს...წინ უძღოდეს (?) კრავი (?) გამოსვლა... ნავსადგური... გავიგზავნო (?) უბედურება პირდაპირი, სწორი განსახლება, ქვეყნის გაუდაბურება (ვნ. -დასახლება)...უცხოებს(?) მამაცი, შეუპოვარი ზღვისპირა დაბლობი (?) ფა-

[100] ფრაგმენტებზე № 8, 13, 15, 16, 19 არის წარწერის ნაშთი, მაგრამ სრულიად არ გაირჩევა
[101] ფრაგმენტების ნუმერაცია ისეთივეა, როგორიც არის სოხუმის მუზეუმის ფონდში

სი, შენაძენი ოლიმპიელი (?) ჰერაკლეის კარიბჭე. კოშკი შესვლა სამეფოს, ან მეფობისას ან სამეფო მოხელე.“

თ. ყაუხჩიშვილის აზრით, წარწერა არის „სახელმწიფოებრივი დანიშნულების დოკუმენტი, საზღვაო ბრძოლის, მშენებლობის და შესაძლოა, პროქსენიის მნიშვნელობის“.[102] ასოთა მოხაზულობის მიხედვით უნდა დათარიღდეს ძვ. წ. IV-III საუკუნეებით.[103]

ი. ვინოგრადოვი ტექსტის აღდგენისა და წაკითხვის ასეთ ვერსიას გვთავაზობს:

**ფრ.1**

- - πόλι[ν - - -

- - ῥώμηι πολύ τις ან τι σ- ან τισ[ αντ –

- - <δ>ύνασθαι αὐτ –

- - λ]αμβάνων εἰς π[όλιν - -

- - κα]ὶ πάντων τῶν - -

- -βασιλείας κα - - -

- - ς καὶ - - - - - -

**ფრ. 2**

- - - ΙΝΩΙ - - - -

- - γέγ] ονεν ? ἐν Σ - -

- -῞Ινα ან ἐαν ἔ]λθωσι τ –

- - - - - - - - - - - -

**ფრ. 3**

- - - ΑΝ - - -

- - ι ταξ - - -

-- έτω ο - - -

- - αν ηθ- - -

- - ετ - - - -

**ფრ. 4**

--- ΕΞΕΔ--

--πόλιν - -

---ΛΕ - - -

**ფრ. 5**

- - ΙΙΕ- - -

- - ΙΠΟΙΣ - -

- - ΤΑΤ ? - -

- - - Ο - - -

[102] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. I. დასავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 1999, გვ. 73

[103] Т.С. Каухчишвили, Греческая надпись Эшерского городища. Источниковедческие разыскания. Тбилиси. 1985, გვ. 218-223

ი. ვინოგრადოვი მიიჩნევს, რომ დღეს შემორჩენილი ფრაგმენტების მიხედვით ტექსტის შინაარსის აღდგენა შეუძლებელია, თუმცა ცალკეული სიტყვების წყალობით, რომელთა წაკითხვა ხერხდება (ῥώμηι „სამხედრო ძალები ან ჯარები"; λαμβάνων εἰς π[όλιν] „აიღეს ქალაქში"), შეიძლება საქმე გვქონდეს ისტორიულ ქრონიკასთან, რომელიც სამხედრო ქმედებებს უკავშირდება.[104] ამასთან, მისი აზრით, ჰერაკლეა არ არის მოხსენიებული. იგი მიიჩნევს, რომ დოკუმენტი საერთაშორისო შეთანხმებას არ წარმოადგენს და ასევე გაუგებარია რომელი „პოლისი" ან „სამეფო" არის მოხსენიებული.[105]

მ. ინაძის აზრით, ეშერას წარწერა პოლიტიკური შინაარსის მქონე დოკუმენტია, უფრო ზუსტად - კონტრაქტი, შეთანხმება, დადებული, ერთის მხრივ, დიოსკურიასა (ეშერა) და მეორეს მხრივ, შავი ზღვის სამხრეთით მდებარე ჰერაკლეასა და პონტოს სამეფოს შორის. შესაძლოა, რომ ეს იყო მეკობრეობის წინააღმდეგ ერთობლივი სამხედრო ქმედებების ხელშეკრულება, რათა ხელი შეეწყოთ ვაჭრობისათვის.[106]

ი. ვინოგრადოვის შეხედულებით, წარწერა უნდა წარმოადგენდეს საკმაოდ დაწვრილებით გადმოცემულ შესავალს, რომელიც ცდილობს განმარტოს დეკრეტის გამოცემის მიზეზები, მოვლენები, რომლებიც, შესაძლოა რაღაც საბრძოლო მოქმედებებს უკავშირდება და არცერთი სიტყვა არ გვიჩვენებს მიმართებას იმ საერთაშორისო ლექსიკასთან, რომელიც გამოიყენებოდა შეთანხმებების, სამეფო ბრძანებების ან კანონების შესადგენად.[107]

ქართულ ისტორიოგრაფიაში მწვავე კამათის საგანია ბერძნული ახალშენების პოლიტიკური სტატუსი. **ამ საკითხის გადაწყვეტაში ეშერის წარწერას უდაოდ გადამწყვეტი მნიშვნელობა ენიჭება.** მ. ინაძე ასკვნიდა, რომ ეშერის წარწერის მიხედვით, *„ელინისტურ ხანაში დიოსკურია წარმოგვიდგება ადგილობრივ ხელისუფლებასთან დამოკიდებულ, მაგრამ მაინც თვითმმართველ პოლიტიკურ ერთეულად, უთუოდ შეზღუდული უფლებებით. ამასთან, მას აქვს საკუთარი ეკონომიკური ბაზა, სამეურნეო მიწა-ხორა, რომელზედაც ვრცელდება მისი ეკონომიკური კონტროლი და სხვ."* [108]

[104] J. G. Vinogradov. The Inscribed Bronze from Vani. Pontische Studien. Kleine Schriften zur Geschichte und Epigraphik des Schwarzmeerraumes. Mainz: Philipp Von Zabern. 1997, გვ. 597

[105] J. G. Vinogradov. The Inscribed Bronze from Vani. Pontische Studien. Kleine Schriften zur Geschichte und Epigraphik des Schwarzmeerraumes. Mainz: Philipp Von Zabern. 1997, გვ. 601

[106] М.П. Инадзе. К интерпретации Эшерской греческой надписи: Кавказско-Ближневосточный сборник. VIII. Тбилиси. 1988, გვ. 158

[107] J. G. Vinogradov. The Inscribed Bronze from Vani. Pontische Studien. Kleine Schriften zur Geschichte und Epigraphik des Schwarzmeerraumes. Mainz: Philipp Von Zabern. 1997, გვ. 601

[108] მ. ინაძე. აღმოსავლეთ შავიზღვისპირეთის ბერძნული კოლონიზაცია. თბილისი, გამომცემლობა: მეცნიერება. 1982, გვ. 176

ძვ. წ. IV საუკუნის II ნახევრიდან დიოსკურია უკვე ჩამოყალიბებული პოლისია. პოლისის სხვადასხვა მახასიათებლებია:

- ✓ თვითმმართველობა
- ✓ სწრაფვა საშინაო და საგარეო დამოუკიდებლობისთვის
- ✓ აგორა
- ✓ აკროპოლისი
- ✓ ტაძრები
- ✓ გიმნასიუმი
- ✓ თეატრები
- ✓ კედლები ქალაქის დასაცავად
- ✓ საკუთარი მონეტები
- ✓ საკუთარი კოლონიები
- ✓ პოლიტიკური ცხოვრება
- ✓ პოლიტიკური სტრუქტურები
- ✓ კონურბანიზაცია/სვინოიკიზმი
- ✓ საკუთარი მოქალაქეები
- ✓ საკუთარი მეურნეობის ფორმები
- ✓ საკუთარი ჯარი.[109]

ჩამოთვლილთაგან დიოსკურიას უმეტესი ნაწილი ახასიათებს, თუმცა, ამჯერად ყურადღებას არ გავამახვილებთ სხვა არგუმენტებზე, აღვნიშნავთ მხოლოდ იმ ნაწილს, რომელ ასპექტებთან დაკავშირებითაც ეშერის წარწერა გვაძლევს დასკვნების გამოტანის საშუალებას.[110]

ახალშენის პოლისური ხასიათის ერთ-ერთი მნიშვნელოვანი მახასიათებელი დამოუკიდებლობისკენ სწრაფვაა. სწორედ ამას უნდა ასახავდეს ეშერის წარწერაში მოხსენიებული ფაქტები. წარწერიდან ჩანს, რომ დიოსკურია იბრძვის სხვა ქალაქის თუ ადგილობრივების წინააღმდეგ, ფაქტი – ერთია, ცდილობს დამოუკიდებელი საგარეო პოლიტიკა გაატაროს. სავარაუდოა, რომ მისი მოკავშირე ჰერაკლეელები არიან, თუმცა, როგორც აღვნიშნეთ, ი. ვინოგრადოვი ჰერაკლეელების მოხსენიებას ეჭვის თვალით უყურებს. ამ შემთხვევაში ეს არ არის გადამწყვეტი. მთავარია ის, რომ დიოსკურია, რომლის შემადგენელი ნაწილია ეშერის დასახლება ძვ. წ. IV საუკუნიდან, ცდილობს, რომ საკუთარი დამოუკიდებელი პოლიტიკა გაატაროს, რაც ადასტურებს მის პოლისურ სტატუსს.

---

109 დაწვრილებით პოლისის ფორმირებასთან და მახასიათებლებთან დაკავშირებით იხ. M. H. Hansen. Polis: An Introduction to the Ancient Greek City-State. Oxford: Oxford University Press. 2006

110 დიოსკურიის პოლიტიკურ სტატუსთან დაკავშირებით დაწვრილებით იხ. ნ. ფიფია. ელინური ექსპერიმენტი დასავლეთ საქართველოში. თბილისი, გამომცემლობა: მერიდიანი. 2014

კიდევ ერთი არგუმენტი, რომელიც დაამტკიცებს დიოსკურიის პოლისურ ხასიათს და რომლის დამადასტურებელი ფაქტიც ეშერის წარწერაში ჩანს, არის ჯარი. აღსანიშნავია, რომ ძვ. წ. IV საუკუნის სამარხებში იარაღების აღმოჩენა ასევე ადასტურებს, რომ დიოსკურიას საკუთარი შეიარაღებული კონტიგენტი ჰყავდა. გუადიხუს უმცროსი ჯგუფის სამაროვნებზეც არის აღმოჩენილი იარაღები.[111] ესეც პოლისის ერთ-ერთი მახასიათებელი თვისებაა. ეშერის ძვ. წ. IV-III საუკუნეების წარწერიდანაც თითქოს ჩანს, რომ მას საკუთარი ჯარი ჰყავს.

პოლისებს ხშირ შემთხვევაში საკუთარი ფლოტიც ჰყავდათ. კოლხეთში ფლოტის ყოლის საჭიროება ამ დროისათვის განისაზღვრებოდა ძირითადად ჩრდილოეთ შავიზღვისპირეთთან ურთიერთობის საჭიროებით. გემების არსებობა არაპირდაპირ მინიშნებულია ეშერის წარწერით. წარწერაში ნახსენებია **„ნავსადგური“** და **„გამოსვლა“**. გარდა ამისა, ჩვენ ასევე ვიცით, რომ ჩრდილოეთ შავიზღვისპირეთში *„კოლხეთში დამზადებული ამფორები ექსკლუზიურად ექსპორტირდებოდა შავი ზღვის ჩრდილო სანაპიროზე“.*[112] დანამდვილებით ისიც ვიცით, რომ დიოსკურია ამზადებდა ამ ტარას, მისი ექსპორტი საკუთარი ინიციატივით მოითხოვდა მინიმუმ სავაჭრო გემების ყოლას და თუ ამას შევუჯერებთ ინფორმაციას ეშერის წარწერიდან, შეგვიძლია ფრთხილად ვივარაუდოთ ფლოტის არსებობაც. ამასთან კიდევ ერთხელ აღვნიშნავთ, რომ სავაჭრო გემების არსებობა არ ნიშნავს აუცილებლად მათი სამხედრო მიზნებით გამოყენებას, მაგრამ თავად წარწერა რადგან სამხედრო მოქმედებებზე მიანიშნებს, სამხედრო მიზნით გემების ყოლა მაინც შეგვიძლია ფრთხილად ვივარაუდოთ.

როგორც ჩანს, დიოსკურიას საკუთარი თავდაცვითი სისტემაც გააჩნდა. ეშერის წარწერაშია მოხსენიებული კოშკი, რომელიც, თავდაცვითი ხასიათის ნაგებობა იყო. ეს კოშკები კოლხეთის ნესტიანი კლიმატიდან გამომდინარე, ხით არის ნაგები თუ ქვით, ამას გადამწყვეტი მნიშვნელობა არ აქვს. ადგილობრივმა ბერძნებმა იგი, დიდი ალბათობით, ააგეს ადგილობრივი პირობების გათვალისწინებით და, თუნდაც მხოლოდ ხის ნაგებობები იყოს, ეს არანაირად არ ამცირებს მისი თავდაცვითი ხასიათის შესახებ ვარაუდს. ეს კი კიდევ ერთხელ ამტკიცებს, რომ დიოსკურიას პოლისისთვის დამახასიათებელი კიდევ ერთი ნიშანი ჰქონდა – საკუთარი თავდაცვითი სისტემა. თავისთავად წარწერაშიც საუბარია სწორედ უცხოელთაგან თავდაცვაზე და საამისოდ ქალაქს მოკავშირეებიც კი ჰყავს, რაც მიუთითებს იმაზე, რომ ქალაქის მმართველი გუნდი მის უსაფრთხოებაზე ზრუნავდა.

[111] М. М. Трапш. Труды. 2. Древный Сухуми. Сухуми, издательство: Алашара. 1969, გვ. 249
[112] G. R. Tsetskhladze, S. Y. Vnukov. Colchian Amphorae: Typology, Chronology, and Aspects of Production. The Annual of the British School at Athens. Vol. 87. 1992, გვ. 384

აქვე უნდა აღინიშნოს ვ. ლიჩელისა და გ. შამბას მოსაზრება მეომარი მხარეების შესახებ. ვ. ლიჩელი მიიჩნევს, რომ რადგან რეგიონში არც იბერია და არც კოლხეთის სამეფო იმდენად ძლიერი არ იყო, რომ საკუთარი ფლოტი ჰყოლოდა, ამ შემთხვევაში წარწერაში მოხსენიებული ფლოტი ბოსფორის სამეფოს უნდა ეკუთვნოდეს,[113] თუმცა, უნდა აღინიშნოს, რომ წარწერა აღმართულია ადგილობრივების ინტერესისთვის, უცხო ძალის ჩარევის და გამარჯვების შემთხვევაში, მით უმეტეს თუ ეს ეფემერულ ხასიათს ატარებდა, მათთვის მემორიალური წარწერის შენახვა ნაკლებ სავარაუდოა. გ. შამბა მიიჩნევს, რომ აქ ჰენიოხთა სამეფო უნდა იგულისხმებოდეს,[114] თუმცა, დიოსკურიის ახალშენი ბერძნებით დასახლებული საკმაოდ დიდხანს ჩანს და სანაპიროზე მათი კონტროლი და ასეთი პოლიტიკური აქტივობა ნაკლებად მოსალოდნელია.

ერთ-ერთი უმნიშვნელოვანესი საკითხი პონტოს და კოლხეთ-იბერიის ურთიერთმიმართებების ისტორიისა არის იმ ქრონოლოგიური ზღვრის დადგენის აუცილებლობა, საიდანაც იწყება აღნიშნულ ერთეულებს შორის პოლიტიკური ტიპის კავშირები.[115] ქართულ ისტორიოგრაფიაში გამოთქმულია მოსაზრება იმის შესახებ, რომ ძვ. წ. III საუკუნის I ნახევარი სწორედ ის პერიოდია, როდესაც პონტოს სამეფო აქტიურად ერევა ქართლში მიმდინარე პოლიტიკურ კატაკლიზმებში, დახმარებას უწევს აღმოსავლეთ შავიზღვისპირეთის ქალაქებს.[116] ჩვენი აზრით, ზემოთ აღნიშნული ჰიპოთეზები კომენტარს საჭიროებს, რისთვისაც მიზანშეწონილია მათი შედარებით ვრცლად წარმოდგენა.

გ. მელიქიშვილმა ყურადღება გაამახვილა ქართული საისტორიო ტრადიციისა და მოვსეს ხორენაცის „სომხეთის ისტორიის" მსგავსებაზე ერთ კონკრეტულ ასპექტში, კერძოდ, „მოქცევაი ქართლისაის" და „ქარ-

[113] В.Т. Личели, К интерпретации Эшерской надписи // Международные отношения в бассей не Чёрного моря в древности и средние века. Материалы X Международной научной кон ференции 29 мая – 3 июня 2001 г. Ростов-на-Дону, 2002, გვ. 33-34

[114] Г.К. Шамба, Эшерская древнегреческая надпись и вопрос зарождения государственности в Абхазии // Абхазоведение. История. Археология. Этнология. Сухум, Издательство: Алашара. 2006, გვ. 38-42

[115] ეშერის წარწერასთან დაკავშირებით ნ. ფიფიას და ე. კობახიძის მოსაზრება წარმოდგენილი იყო ზემოთ, ხოლო ქვემოთ გრძელდება თ. დუნდუას სამეცნიერო კომენტარი

[116] Г. А. Меликишвили. К истории древней Грузии. Тбилиси, Издательство АН Груз. ССР. 1959, გვ. 38, 47-48, 51, 277-278, 281; გ. მელიქიშვილი. ძველი ქართული, სომხური და ბერძნული საისტორიო ტრადიცია და ქართლის (იბერიის) სამეფოს წარმოქმნის საკითხი. საქართველოს მეცნიერებათა აკადემიის საზოგადოებრივ მეცნიერებათა განყოფილების მოამბე. თბილისი. 1962. №2, გვ. 221, 225-227; გ. მელიქიშვილი. საქართველოს, კავკასიის და მახლობელი აღმოსავლეთის უძველესი მოსახლეობის საკითხისათვის. თბილისი, გამომცემლობა: მეცნიერება. 1965, გვ. 12, 14, 16; საქართველოს ისტორიის ნარკვევები. ტ. I. თბილისი, გამომცემლობა: საბჭოთა საქართველო. 1970, გვ. 440, 442-444; Очерки истории Грузии. ч. I. Тбилиси, Издательство ЦК КП Грузии. 1989, გვ. 253, 255-258, 262-263, 271; მ. ინაძე. ეშერის წარწერის გაგებისთვის. მნათობი. თბილისი. 1988. №1, გვ. 148-152; მ. ინაძე. ეგრისის და ქართლის ურთიერთობისათვის („ფარნავაზის ცხოვრების" მიხედვით). მნათობი. თბილისი. 1989. №8, გვ. 158-159

თლის ცხოვრების“ მიხედვით, ალექსანდრე ქართლის გამგებლად ნიშნავს აზოს.[117] ხორენაცთან საუბარია ალექსანდრეს მიერ ქვეყნის მმართველად დარეჰის (დარიოსის) ნახარარ მიჰრდატის (მითრიდატეს) განწესებაზე (ხორენაცი. II. 8).[118] ხაზი გაუსვა რა მოტანილი ორი ცნობის ტიპოლოგიურ იდენტურობას, მკვლევარმა მიიჩნია, რომ აქ საქმე გვაქვს ერთი გადმოცემის ორ ვარიანტთან, II ვარიანტის მატარებლად კი გუგარქის საპიტიახშო სახლი ჩათვალა. გადმოცემა, მისი აზრით, საგვარეულო დეკლარაციის ფორმას იღებს. ამ განცხადების საფუძველია ხორენაცისეული ინფორმაცია გუგარქელი პიტიახშების სწორედ ხსენებული სატრაპიდან მომდინარეობის შესახებ. ვინაიდან 1. აზო და მითრიდატე გარკვეულ „კავშირში“ არიან ერთმანეთთან; 2. ალექსანდრეს და დიადოხების ეპოქის დარიოსის სატრაპ მითრიდატეს მხოლოდ მითრიდატე, კიუსის და არრინას მმართველი[119] უდგება. ის, რომ კვლევისას სწორედ პონტოური დინასტიით უნდა შემოვიფარგლოთ, დასტურდება თუნდაც ხორენაცისეული კონცეფციით, რომელსაც ამ პირველი მიჰრდატიდან ტიგრანეს მოკავშირე და პომპეუსის წინააღმდეგ მებრძოლი მიჰრდატი გამოყავს; 3. კლარჯეთში მყოფი აზო დახმარებას საბერძნეთიდან იღებს.[120] „საბერძნეთში“ კი შუა საუკუნეებში იგულისხმებოდა ბალკანეთის ნახევარკუნძული და მთელი მცირე აზია; და სხვ. – მკვლევარი ასკვნის, რომ აზო-ფარნავაზის ბრძოლაში აქტიურ მონაწილეობას სწორედ პონტოს სამეფო იღებდა. სიმპტომატურადაა მიჩნეული „ქართლის ცხოვრებაში“ წარმოდგენილი დაპირისპირება „საბერძნეთსა“ და ასურასტანს შორის. ყველაფერი ეს კარგად შეესაბამება რეალურ კონფრონტაციას პონტოსა და სელევკიდებს შორის ძვ. წ. III საუკუნის პირველ ნახევარში, რაც გარკვეული მიზეზებით იყო განპირობებული. აქვე უნდა აღინიშნოს, რომ განხილული თეორია უფრო ადრე არსებული მოსაზრების დახვეწის ცდაა.[121]

აღნიშნულ ჰიპოთეზას შემდეგი ხარვეზები ახასიათებს. 1. კონკრეტული წყაროთმცოდნეობითი ნიუანსის გაუთვალისწინებლობა – მოვსეს

[117] ქართლის ცხოვრება. ტექსტი დადგენილი ყველა ძირითადი ხელნაწერის მიხედვით სიმონ ყაუხჩიშვილის მიერ. ტ. I. თბილისი, გამომცემლობა: სახელგამი. 1955, გვ. 18; „მოქცევაი ქართლისაი“. შატბერდის კრებული. გამოსაცემად მოამზადეს ბ. გიგინეიშვილმა და ელ. გიუნაშვილმა. თბილისი, გამომცემლობა: მეცნიერება. 1979, გვ. 320

[118] მოვსეს ხორენაცი. სომხეთის ისტორია. ძველი სომხურიდან თარგმნა, შესავალი და შენიშვნები დაურთო ალ. აბდალაძემ. თბილისი, გამომცემლობა: მეცნიერება. 1984, გვ. 107

[119] Н. Ю. Ломоури. К истории Понтийского царства. ч. I. Тбилиси, издательство: Мецниереба. 1979, გვ. 15-18.

[120] ქართლის ცხოვრება. ტექსტი დადგენილი ყველა ძირითადი ხელნაწერის მიხედვით სიმონ ყაუხჩიშვილის მიერ. ტ. I. თბილისი, გამომცემლობა: სახელგამი. 1955, გვ. 23

[121] O. G. von Wesendonk. Über georgisches Heidentum. Caucasica. Fasc. I. Lipsiae. 1924, გვ. 6-7

ხორენაცის ან უფრო სწორად, ფსევდო მოვსეს ხორენაცის თხზულების მიმართ, მისი სპეციფიური ხასიათის გამო[122], წყაროთა ურთიერთშეჯერების კლასიკური მეთოდის გამოყენება არ უნდა იყოს მიზანშეწონილი. სხვა სიტყვებით, მტკიცება იმისა, რომ ხორენაცისეული დარეჰის სატრაპი მიჰრდატი მართლაც ზეპირგადაცემებიდან იღებს სათავეს, ცოტა ძნელია. ამაზე შემდგომ უფრო დაწვრილებით გვექნება საუბარი. 2. ყურადღება არ ექცევა პოლიტიკურ კონიუნქტურას. ძვ. წ. III საუკუნის დასაწყისში პონტოს სამეფო ჰინტერლანდში მდებარე ფორმირების პერიოდში მყოფი შედარებით სუსტი ერთეულია, რომელსაც არ შეიძლება ჰქონოდა რაიმე შორეული ეკონომიკური და პოლიტიკური ინტერესი.[123] ამ თეორიის საწინააღმდეგოდ შესაძლებელია ყურადღების გამახვილება სხვა მომენტებზეც, მაგრამ ძირითადი ზემოთ უკვე ითქვა.

განხილული მოსაზრება აზო-მითრიდატე I ალიანსის შესახებ შემდგომ საფუძვლად გაიხადა მ. ინაძემ. ეშერას წარწერაში მოხსენიებული ანონიმური სამეფო, ქალაქის მხსნელი და აგრეთვე ჰერაკლეას (თუმცა მტკიცება იმისა, რომ ეპიგრაფიკულ ძეგლში მაინცდამაინც ჰერაკლეა ფიგურირებდა, ალბათ, ძნელია[124]) მოკავშირე, მისი აზრით, მხოლოდ და მხოლოდ პონტო უნდა ყოფილიყო, მით უმეტეს, რომ წარწერა პალეოგრაფიულადაც ძვ. წ. III საუკუნით თარიღდება.[125] ამით, ფაქტობრივად, შემოთავაზებულ იქნა პონტოელ მეფეთა ტრადიციული საგარეო-პოლიტიკური კურსის, რაც მიზნად ისახავდა შავიზღვისპირეთის ერთიანი იმპერიის შექმნას, გენეზისის ახალი თარიღი. პონტოს სამხედრო კავშირის ფაქტი ჰერაკლეასთან, რაც ჩვენთვის საინტერესო პერიოდზე მოდის, მ. ინაძის დამატებით არგუმენტად იქცა. აქ უნდა აღინიშნოს, რომ პონტომდე ჰერაკლეას სხვა უფრო სერიოზულ ძალასთან ჰქონდა პოლიტიკური მიმართებანი, მაგრამ ამაზე ქვემოთ.

შევეცდებით საკუთარი მოსაზრების ჩამოყალიბებას ამასთან დაკავშირებით.

უპირველეს ყოვლისა, საჭიროდ მივიჩნევთ ყურადღების გამახვილებას თვით წყაროს ჩვენთვის საინტერესო ადგილებზე: 1. ალექსანდრე

[122] Г. Халатянц. Армянские Аршакиды в «Истории Армении» Моисея Хоренского. ч. I. Москва. Тип. В. Гатцук. 1903. ალბათ, ავტორი მეორე უკიდურესობაში ვარდება ხორენაცის თხზულების, როგორც ისტორიული წყაროს, მნიშვნელობის შეფასებისას; C. Toumanoff. Studies in the Christian Caucasian History. Washington, D.C. 1963, გვ. 104-105, 330-334; Moses Khorenats'i. History of the Armenians. Translation and Commentary of the Literary Sources by R. W. Thompson. Harvard University Press, Cambridge, Massachusetts. London, England. 1978, შესავალი ნაწილი

[123] პონტოს სამეფოზე იხ. Н. Ю. Ломоури. К истории Понтийского царства, გვ. 24-34

[124] Т. С. Каухчишвили. Греческая надпись Эшерского городища. Источниковедческие разыскания. 1982. Тбилиси. 1985, გვ. 221

[125] Т. С. Каухчишвили. Греческая надпись Эшерского городища. Источниковедческие разыскания. 1982. Тбилиси. 1985, გვ. 223

დარეჰის ნახარარ მიჰრდატს ივერიელთა გამგებლად ნიშნავს, 2. მეფე ვალარშაკმა ამ მიჰრდატის ჩამომავალთა მამასახლისს გუგარქის ბდეშხის სახელო უწყალობა, 3. ერთ-ერთი პიტიახშთაგანია არტაშესის და ტიგრანეს თანამედროვე მიჰრდატი, პომპეუსს რომ ებრძვის, 4. მეფე არტაშესი, სარგებლობს რა არეულობით რომში, დალაშქრავს ორ ზღვას შუა მდებარე ხმელეთს (მცირე აზია) და საბერძნეთსაც შეუტევს, ზღვას ხომალდებით გაავსებს; ბოლოს იღუპება საკუთარ ჯარისკაცთა ამბოხის დროს; 5. მითრიდატეს ძე – მითრიდატე ტყვედ უვარდება რომაელებს (ხორენაცი. II. 8. 11-12. 14-18).[126] ამავე კატეგორიისაა სომხურ გეოგრაფიაში დაცული ერთი მეტად საინტერესო ადგილი არტაშესის მიერ ეგეიდის კუნძულების დაკავების, ამ მხარეში „სახელგანთქმული ციხე-დარბაზის“ გარემოცვის შესახებ.[127] რა შეიძლება ითქვას ამასთან დაკავშირებით? თ. მომზენი და თ. რეინაკი არტაშესის ლაშქრობის ხორენაცისეულ თხრობაში აშკარად ხედავენ მითრიდატული ომების ცალკეულ ელემენტებს. მართლაც, არტაშესის მიერ მცირე აზიის დალაშქვრა და საბერძნეთზე ჰეგემონიის დამყარება მითრიდატეს ძვ. წ. 88-87 წლების კამპანიის „რემინისცენციაა“, ზღვის გემებით გავსება შესაძლებელია მითრიდატეს საზღვაო არხეს, ევპატორის და კილიკიელების სამხედრო კავშირს შევუთანასწოროთ. რაც შეეხება ჯარისკაცთა ამბოხს, მას ადგილი ჰქონდა კაბეირასთან ბრძოლის დროს. მითრიდატე ხორენაცთან ფიგურირებს, მაგრამ როგორც არტაშესის (!) და ტიგრანეს თანამედროვე გუგარქის ბდეშხი! ზემოთ მოხსენიებულმა მკვლევარებმა სომხური ტრადიცია ამ კონკრეტული ასპექტით მხოლოდ ზოგადად შეაფასეს, როგორც საკმაოდ გაუგებარი და არასანდო, საკითხი სპეციალურად არ შეუსწავლიათ.[128] აღნიშნულ ცნობებს არტაშესის შესახებ ი. მანანდიანიც მითრიდატული ომების ასახვად მიიჩნევს, ოღონდ მათ წყაროდ სომხურ ზეპირ ტრადიციას განიხილავს, ძალაუნებურად გარკვეულწილად დამახინჯებულს ავტორის მიერ, რაც აბსურდია, ვინაიდან ნებისმიერი ეთნიკური ჯგუფის ისტორიული მეხსიერების ატრიბუტებია რეალიზმი და ეთნოკულტურული შემოსაზღვრულობა.[129] მაშ, აქ არაავტოხტონურ ლიტერატურულ წყაროებთან და ისტორიის ფალსიფიკაციასთან უნდა გვქონდეს საქმე, რაც ასე დამახასიათებელია განსახილველი ნაშრომისთვის. გ. ხალატიანცი არტაშესის შესახებ ფსევდო მოვსეს ხორე-

[126] მოვსეს ხორენაცი. სომხეთის ისტორია. ძველი სომხურიდან თარგმნა, შესავალი და შენიშვნები დაურთო ალ. აბდალაძემ. თბილისი, გამომცემლობა: მეცნიერება. 1984, გვ. 107, 111-112, 114-116
[127] Geographie de Moïse de Corène d'après Ptolemée. Texte Arménien traduit en Français par le P. Arsène Soukry, Mékhitariste. Venise. 1881, გვ. 21-22
[128] Т. Моммзен. История Рима. т. II. Москва, Издательство социально-экономической литературы (Соцэкгиз). 1937, გვ. 282-283 შენ. 1; Th. Reinach. Mithridate Eupator, roi de Pont, Paris. 1890, გვ. 453-455
[129] Я. И. Манандян. Тигран II и Рим. Ереван, издательство: Армфан-А. 1943, გვ. 44-45, 68

ნაცის თხრობის ერთ-ერთ წყაროდ და საფუძვლად სომხურ გეოგრაფიას მიიჩნევს.[130] მაგრამ შეუძლებელია ერთი და იმავე კატეგორიის ცდომილების ნიმუშთაგან აშკარად რაღაც თეორიული დასაბუთების შესატყვისი მშრალი თეზისის (ამ შემთხვევაში გეოგრაფიის შესატყვისი ნაწილი) მოწყვეტა სუბსტრატისგან. ე.ი. მივიჩნევთ, რომ გეოგრაფია და ისტორია ერთ ავტორს განეკუთვნება.[131] ამასთან, ვითვალისწინებთ რა პირველი მათგანის უცილობელ დათარიღებას – VI საუკუნის II ნახევარი-VII საუკუნის I ნახევარი[132], მიგვაჩნია, რომ სწორედ ეს მომენტი უნდა იქცეს ამოსავალ დებულებად ფსევდო მოვსეს ხორენაცის თხზულების ქრონოლოგიისათვის – აღნიშნული ჩარჩოები ფსევდო მოვსესთან გაპარული ზოგი ანაქრონიზმის საფუძველზე შესაძლოა დაკონკრეტდეს ჰერაკლეს ხანით; ხოლო სპეციალისტთა მიერ „სომხეთის ისტორიის" რიგი შტრიხების უცილობლად უფრო მოგვიანო დროში ჩასმა კატეგორიულობით არ გამოირჩევა.[133] ის, რომ ავტორი კარგად არის ინფორმირებული პონტოს სამეფოს ისტორიის შესახებ, აშკარაა, თუმცა ამ ასპექტით კონკრეტული წერილობითი წყაროს დადგენა რთულია.[134] ზოგადად შეიძლება ითქვას, რომ ხორენაცს ხელთ ჰქონდა მითრიდატული ომების ისტორია, რომლის ცნობებსაც ის ამახინჯებს თავისი კარდინალური მიზნის საფუძველზე – განადიდოს საკუთარი ეთნოკულტურული წარსული. მაგრამ, როგორც შენიშნულია[135], ფსევდო მოვსეს ხორენაცი ყოველთვის ეძებს საფუძვლებს ფალსიფიკაციის სფეროს ლოკალიზაციის, ამ შემთხვევაში პონტოს ისტორიის, და თვით კონკრეტული ფაქტობრივი მასალის დამახინჯებისთვის, თუმცა ამ მომენტებს ხაზს არ უსვამს. რა შეიძლება ითქვას კონკრეტულ შემთხვევასთან დაკავშირებით?

III საუკუნიდან დაწყებული, რიგ ობიექტურ მიზეზებს შედეგად მოჰყვა სომხური კულტურული ელემენტის დასავლური (და ზღვისკენ) მიგრაცია, რომლის პლაცდარმიც თავდაპირველად ძირითადად მცირე

---

130 Г. Халатянц. Армянские Аршакиды в «Истории Армении» Моисея Хоренского, ч. I. Москва. Тип. В. Гатцук. 1903. გვ. 46

131 იხ. მაგ., Geographie de Moïse de Corène d'après Ptolemée, შესავ. VI-VIII; Я. И. Манандян. Тигран II и Рим, გვ. 44-45; Moses Khorenats'i. ტომპსონის თარგმანი, გვ. 51-52

132 Moses Khorenats'i. ტომპსონის თარგმანი, გვ. 51-52

133 პირველი განცხადების საილუსტრაციოდ გამოდგება მაგ., ხორენაცი. III. 18. რაც შეეხება მეორეს, აღვნიშნავთ, რომ ბაგრატუნ-მამიკონიანების დაპირისპირებას უფრო ხანგრძლივი ისტორია აქვს. იხ. მაგ., История армянского народа, ч. I. Ереван: Айпетрат, 1952. გვ. 91, შდრ.: C. Toumanoff. Studies in the Christian Caucasian History, გვ. 330-334. ხოლო ავტორის „საეკლესიო ინტერესები" მაინცდამაინც გადაჭრით არ მიუთითებს VIII საუკუნეზე (VII (?) – თ. დ.). შდრ.: Moses Khorenats'i. ტომპსონის თარგმანი, გვ. 60

134 ამასთან დაკავშირებით იხ. თ. დუნდუა. საქართველოს უძველესი და ძველი ისტორიის ნარკვევები. დამატება. თბილისი, გამომცემლობა: მერიდიანი. 2019, გვ. 13-14

135 Г. Халатянц. Армянские Аршакиды в «Истории Армении» Моисея Хоренского. ч. I. Москва. Тип. В. Гатцук. 1903

არმენია, შემდგომ, IV საუკუნიდან, ზოგადად დასავლეთ არმენია იყო. სომხური მოსახლეობა მასობრივად სახლდება ისტორიული პონტოს და კაპადოკიის ტერიტორიებზე. ყველაფერმა ამან ასახვა პოვა სხვადასხვა დროის ადმინისტრაციული რეორგანიზაციების ნომინალურ სისტემაში. თეოდოსის დროს მცირე არმენიის ნაწილის, სებასტიის და სებასტოპოლისის ოლქების ნაერთს შესაბამისი დემოგრაფიული სიტუაციის გამო არმენია I ეწოდა; არმენია II კი ავტოხტონურ ტერიტორიებთან ერთად მელიტენა-კომანას მხარესაც მოიცავდა. ამ პროცესის შემდგომი ევოლუციური საფეხური აისახა იუსტინიანეს შესაბამის ნოველაში და თუკი I არმენიის – შიდა არმენია, ყოფილი I არმენიის მცირე ნაწილი, ტრაპეზუნტისა და კერასუნტის სანაპირო – გენეზისის ფაქტი არავითარ ეთნოსტრუქტურულ ცვლილებებთან არ არის დაკავშირებული ტრაპეზუნტ-კერასუნტის ოლქში, სულ სხვა ვითარებაა სებასტია-სებასტოპოლისის მხარეში, რისი ილუსტრაციაცაა პროვინცია არმენია II შემდეგი შემადგენლობით: სებასტია, სებასტოპოლისი, ზელა და კომანა. III არმენია ყოფილი II არმენიაა ცვლილებების გარეშე. ჰერაკლეს დროინდელმა თემა არმენიაკონმა კი მოიცვა ამისო-სინოპეს, ნეოკესარია-ამასიის მხარეები, ე.ი. პონტოს ბირთვი, აგრეთვე კესარია (მაზაკა)-ტიანას სექტორი – ძირითადი კაპადოკია.[136] ჯერ კიდევ ნ. ადონცმა გაამახვილა ყურადღება იუსტინიანეს ხანის სომხურ-პონტოურ-კაპადოკიური სინთეზის საფუძველზე გარკვეული მცდარი ისტორიული ტენდენციების წარმოშობის შესაძლებლობაზე, მიიჩნია რა ასეთად ხორენაცთან დაცული გადაცემა (I. 14) პონტო-კაპადოკიის უძველესი დროიდან სომხურ სამფლობელოებად არსებობის შესახებ.[137] ასეთ შემთხვევაში დამახინჯებანი უფრო სუბიექტურია, შესაძლოა განმეორებადიც და არა მთელი ეთნიკური ჯგუფის შემოქმედების ნაყოფი. იუსტინიანეს ნომინალურ-ადმინისტრაციული სისტემა სწორედ ფსევდომოვსეს უქმნიდა ცდუნებას ისტორიული პონტო და კაპადოკია არმენიისადმი დაქვემდებარებულ ტერიტორიებად წარმოესახა. საკუთრივ მცირე არმენიის ობიექტური ფენომენი ამ ადგილას მიჩქმალულია (შდრ.: I. 29). I, II, III არმენიები კი აღმოსავლეთიდან წარმართული ექსპანსია-მიგრაციის და თანდათანობითი არმენიზაციის შედეგად არის მიჩნეული (ხორენაცი. I. 14). მაგრამ პონტოს სამეფო საკმაოდ აქტიური იყო იმისათვის, რომ კარგად ასახულიყო კლასიკურ მწერლობაში. საჭირო იყო ამ კონკრეტული

---

[136] Н. Адонц. Армения в эпоху Юстиниана, Ереван. Издательство Ереванского Университета. 1971, გვ. 68-74, 89, 172, 200-207; G. Ostrogorsky. History of the Byzantine State, Rutgers University Press, 1986, გვ. 86-88, 119, 184. იხ. დამატ. რუკა №1

[137] Н. Адонц. Армения в эпоху Юстиниана, Ереван. Издательство Ереванского Университета. 1971, გვ. 202-203

ეკონომიკურ-გეოგრაფიული რეგიონის „გაუცხოება“ საკუთარი საკანონმდებლო ხელისუფლებისაგან, და ყოველივე ამის დასაბუთება სხვადასხვა მონაცემზე დაყრდნობით. შედეგი ხორენაცის ფალსიფიკაციისა ასეთია: დარიოსის სატრაპ მითრიდატესგან მომდინარე დინასტია გუგარქში არის გადაყვანილი; მითრიდატე, არტაშესის და ტიგრანეს თანამედროვე, იბრძვის კაპადოკიასა და პონტოში ტიგრანეს უმაღლეს ხელისუფლებას დაქვემდებარებული, ვინაიდან ეს მხარეები სწორედ სომხეთის მეფეებისაგან აქვს სამმართველოდ მიღებული; ევპატორის საქმეები კი არტაშესს მიეწერება. ვთვლით, რომ ზემოთ განხილული ერთი კონკრეტული ასპექტი, მისი შემდგომი დაზუსტება დამატებით ლოგიკურ არგუმენტს იძლევა აღნიშნული თხზულების დათარიღებისათვის. ისტორიული პონტო, უპირველეს ყოვლისა, სინოპე-ამისო-ამასიის სამკუთხედია, რომლის მიმართ ტერმინ „არმენიის“ დიფუზიის გარეშე შეუძლებელი იქნებოდა ხორენაცისეული ექსპერიმენტი. ამგვარად, „სომხეთის ისტორია“ იწერებოდა თემა არმენიაკონის არსებობის სინქრონულად, ისიც მის დანაწევრებამდე. წინააღმდეგ შემთხვევაში, ვთქვათ მაჟაქზე, ხორენაცის პრეტენზია უსაფუძვლო იქნებოდა, ერთი მხრივ, მეორე მხრივ კი ავტორი მანიპულირებს არმენიებით და არა არმენიაკონით, რაც უნდა მიუთითებდეს თხზულების „პუბლიკაციაზე“ გატარებული რეფორმაციიდან არცთუ ისე დიდი ხნის დაცილებით – აღნიშნული სამხედრო-ადმინისტრაციული ერთეულის გენეზისთან დაკავშირებული ინფორმაცია გაიაზრება როგორც შესაბამისი ობიექტური რეალობისა, აქ მისტიფიკაცია შეუძლებელია, ე.ი. არმენიაკონის არსებობის ფაქტი აუცილებელია, მასზე ფორმალური დაყრდნობა – შეუძლებელი. სიზუსტისათვის მოვიშველიოთ გეოგრაფიის მონაცემები. 1. აქ ჰერაკლეს რეორგანიზაცია არ არის გათვალისწინებული (ნაშრომი იწერება ათიან წლებში, თემების ფორმირების პერიოდში), 2. ისიც ნათელია, რომ ხორენაცის მიერ ჯერ ისტორია შეითხზა. ამრიგად, ვვარაუდობთ, რომ ხორენაცის თხზულება გასრულდა VII საუკუნის ათიან წლებში; ათიანი წლებივე მოხმარდა გეოგრაფიის შექმნას.

ხორენაცის „პონტოური“ ქიმერის სხვა საფუძველია ევპატორს და ტიგრანეს შორის რეალური, წერილობითი წყაროებით დადასტურებული პოლიტიკური ალიანსი, სადაც ერთ-ერთ მათგანს ავტორი საკანონმდებლო რეგალიასართმევს.

საყურადღებოა კიდევ ერთი მომენტი – ხორენაცის ყველაზე საინტერესო კონცეფციათაგანია, უფრო სწორედ, ეს იდეა მასთან სრული სახით არის ჩამოყალიბებული, თეზა არმენია-ირანის პოლიტიკური „უნიის“,

„ორი ტახტის“ შესახებ ირანული პრიმატის პირობებში.[138] აღნიშნული პოლიტიკური კონიუნქტურა დროის ხანგრძლივ პერიოდს შეესაბამება. თეორიის საფუძვლები ასეთი სახით გვესახება: 1. არშაკიდები სომხეთშიც და ირანშიც, 2. დროის გარკვეულ ეტაპებზე პართიის პოლიტიკური გავლენა არმენიაზე, 3. I-II საუკუნეებში სომხეთის ტრადიციული პროპართული სიმპათიები და ორიენტაცია, 4. ზეპირგადაცემაში დაშვებული ანაქრონიზმები – არმენიის ტერიტორიაზე არშაკიდთა ზეობის დაძველების ტენდენციები. იდეის თავდაპირველი ფორმა ანონიმთან არის დაცული. ხორენაცი უფრო შორს მიდის. არშაკიდული დინასტიის შედარებით მოკრძალებული მისწრაფებანი აქემენიანთა საგარეო-პოლიტიკური ტენდენციებით შეცვალა (ამის ჩანასახები ანონიმთანაც არის. ხორენაცთან ხდება მისი აბსოლუტიზაცია), განიხილა რა ირანის პოლიტიკური ევოლუციის ეს ორი თვისებრივად განსხვავებული საფეხური ტიპოლოგიურად იდენტურად; ეს კი მთავარია. მასზე დაყრდნობით აქემენიანთა დასავლურ ექსპანსიონისტურ მისწრაფებათა რეალიზაცია სომხების კომპეტენციად არის გამოცხადებული. მაგ., არტაშესის სახის გენეზისში ნაწილობრივ ხორენაცთან მონაწილეობს სამი პოლიტიკური მოღვაწე – კიროსი[139], ქსერქსე (საერთოდ, შეიძლება ითქვას, რომ გეოგრაფიის „რემინისცენციაც“ თავის საფუძველს ქსერქსეს ბერძნული ლაშქრობიდან იღებს, მაგრამ ფრაზა „ჯერ აზიაში არ შეეღწია, რომ დაიქუხა ატიკის სიმაგრეში“ (II. 13) – ეს აშკარად ევპატორის ატრიბუტია, ხოლო გეოგრაფიის „მშვენიერი ციხესიმაგრის“ კავშირი ამ უკანასკნელთან აშკარაა) და ევპატორი, რომლის კარდინალური საგარეო-პოლიტიკური კურსიც ასევე დასავლეთისკენ არის მიმართული.

აღნიშნულმა სამმა საფუძველმა მოხაზა ხორენაცის ფალსიფიკაციის სფერო და ძირითადი მიმართულება, ხოლო მისი რეალიზაციისათვის საჭირო კონკრეტული არგუმენტაცია ასეთი სახით წარმოგვიდგება: 1. ი. მარკვარტმა ყურადღება გაამახვილა ფს. კალისთენეს ალექსანდრეს რომანის სომხური ვერსიის ერთ ადგილზე[140] – დარიოს III სატრაპი წერილით ამცნობს მბრძანებელს კონკრეტულ ფაქტს: საუბარია დიდ მარცხზე, ვინმე **კოსარეს** დაჭრაზე და მის წასვლაზე **თავის კარავში.** ამ ამბებთან დაკავ-

---

[138] История епископа Себеоса. Перевод с IV исправленного армянского издания Ст. Малхасянц. Ереван, издательство: Армфан-А. 1939, გვ. 16-17; შეად. ხორენაცი. I. 8; I. 31; II. 11; II. 19. მათ დამოკიდებულებაზე ქვემოთ გვექნება საუბარი

[139] იხ. Г. Халатянц. Армянские Аршакиды в «Истории Армении» Моисея Хоренского, ч. I. Москва. Тип. В. Гатцук. 1903, გვ. 46

[140] J. Markwart. Die Genealogie der Bagratiden. Caucasica. Fasc. 6, 2 Teil. Leipzig. 1930, გვ. 74-75

შირებით იხსენიება მიჰრდატიც.[141] ფრაზის, **„თავის კარავში“**, ფონეტიკური მსგავსება ქართლის სომხურ ნომინალთან, ხოლო კოსარეს გუგარქის ეპონიმ გუშართან[142] ავტორს საშუალებას აძლევს მიჰრდატი პოლიტიკურ ასპექტში ქართლის ეთნოკულტურულ სამყაროს დაუკავშიროს. ხორენაცთან გუშარს და მის შთამომავალს მეფე ვალარშაკმა გუგარქის საპიტიახშოს ნაწილები უბოძა საგამგებლოდ, სხვა მხარეებს კი დარეჰის სატრაპ მიჰრდატის მემკვიდრეები მიიღებენ (ხორენაცი. II. 8). მათი წინაპარი ფს. კალისთენეს მიჰრდატის და კიუსის მმართველის შერწყმის შედეგად არის მიღებული. ავტორისთვის ცნობილია და გათვალისწინებულია საკუთარი მიზნებისათვის ქართული საისტორიო ტრადიცია ალექსანდრეს მიერ ქვეყნისთვის მმართველის დანიშვნის შესახებ, მის თხზულებაში ეს პიროვნება დარეჰის ნახარარი მიჰრდატია. რატომ განაკუთვნებს მის ჩამომავლებს ხორენაცი მაინცდამაინც გუგარქს?! სწორედ იმიტომ, რომ პოლიტიკურად და სოციალურად ქართლთან დაკავშირებული და, ამასთან, სომხურ პონტო-კაპადოკიაში მოქმედი მითრიდატიდები შესაძლებელია მხოლოდ და მხოლოდ არმენიის მეფისადმი დაქვემდებარებული ქართული ტერიტორიების ნახარარები, ე.ი. გუგარქის ბდეშხები ყოფილიყვნენ.

2. ამ კუთხით საინტერესოა კიდევ ერთი მომენტი. იოსებ ფლავიუსთან ფიგურირებს ტიგრანეს თანამედროვე მითრიდატე, რომელსაც ლუკულუსი მისდევს და ისიც **იბერებთან**[143] უკუიქცევა.[144]

ზემოთ ყურადღება გამახვილდა ხორენაცის ერთი კონკრეტული ფალსიფიკაციის[145] მხოლოდ ძირითად ასპექტებზე. აღნიშნულ საკითხთან დაკავშირებულია ასევე თუნდაც მცირე არმენიის პონტოს სამეფოს შე-

---

[141] The Romance of Alexander the Great by Pseudo-Callisthenes. Translated from the Armenian Version with an Introduction by A. M. Wolohojian. N. York. 1969, გვ. 91 (თავი 168)

[142] მოვსეს ხორენაცი. სომხეთის ისტორია, გვ. 263, შენ. 43; დ. მუსხელიშვილი. საქართველოს ისტორიული გეოგრაფიის ძირითადი საკითხები. ნაწ. I. თბილისი, გამომცემლობა: მეცნიერება. 1977, გვ. 147

[143] შდრ.: მაგ. Plut. Lucull. 19; App. Mithr. 82. უკვე a priori შესაძლოა დავუშვათ, რომ მითრიდატე გაიქცა ტიგრანესადმი დაქვემდებარებულ იბერებთან. ტალავრას ლოკალიზაცია კი პარიადრეს განშტოებაზე საფუძველს გვაძლევს ვივარაუდოთ ევპატორის გადასვლა სომხურ სპერში. ტალავრასთან დაკავშირებით იხ. Th. Reinach. L’histoire par les monnaies. Paris. 1902, გვ. 140-142

[144] Flav. Ios. Ant. Jud. XIII. 421; Josephus. Works. v. VII. Jewish Antiquities – books XII-XIV, გვ. 438-441. ზოგ სპეციალისტს არ შეყავს „არქეოლოგია“ ხორენაცის წყაროთა წრეში. იხ. Moses Khorenats’i. ტომპსონის თარგმანი. გვ. 25-28. მაგრამ Ant. Jud. XI. 184-ის გარეშე შეუძლებელი იქნებოდა არტაშესის და კიროსის ხორენაცისეული სინთეზი. იხ. Г. Халатянц. Армянские Аршакиды в «Истории Армении» Моисея Хоренского, ч. I. Москва. Тип. В. Гатцук. 1903. გვ. 46; Josephus. With an English Translation by R. Marcus. v. VI. Jewish Antiquities. Books IX-XI. London. Cambridge, Massachusetts, Harvard University Press. MCMLXVI, გვ. 402 შენ. 2, გვ. 403 შენ. C. მეტად საინტერესოა აგრეთვე Ant. Jud. XI. 11 (გვ. 318-319) კიროსის განძთამცველის, **მითრიდატეს** შესახებ

[145] რაც შეეხება საკუთრივ პონტოს, სომხები მას თურმე არამის დროს იმორჩილებენ. (I. 14). ვალარშაკი ხელმეორედ ლაშქრობს აქ. (II. 4). სამხედრო ძალის გამოყენება უხდება არშაკს (II. 9) და არტაშესს. მიჰრდატი კაპადოკია-პონტოს სომეხთა სახელით იცავს. მაჟაქს (მაზაკა) არმენია რომაელებს დაუთმობს (II. 18)

მადგენლობაში ყოფნის ფაქტი ძვ. წ. II-I საუკუნეებში, კაპადოკიის ხშირი ოკუპაცია ევპატორის მიერ, არიარატიდების შესახებ კლასიკური მწერლობის სქემატური ინფორმაცია, ევსევისთან მითრიდატეს (მითრიდატე II) მოხსენიების შემთხვევა კაპადოკიასთან მიმართებაში და სხვ. აგრეთვე საინტერესოა, რომ სებეოსის თხზულებასთან ერთად მოღწეულ „ადრეულ ისტორიასაც“[146] მსგავსი ტენდენციები ახასიათებს.[147] ხაზი უნდა გაესვას ზოგადი სტიმულების კატეგორიასაც – ფსევდო მოვსესის დროისთვის სომხეთის უძველესი ისტორიის შესახებ ცოდნა ან ზეპირგადაცემების, ან კიდევ მათ საფუძველზე შექმნილი აპოკრიფული „ადრეული ისტორიის“ დონეზე არსებობდა, რაც ავტორს იმპროვიზაციის საშუალებას აძლევდა. ვინაიდან მცირე და დიდი არმენიების სოციალურ-პოლიტიკური ევოლუცია დამოუკიდებელი პროცესი იყო, აღმოსავლეთ სომხების ისტორიული მეხსიერება პირველი გაერთიანების პოლიტიკური ისტორიის პერიპეტიებს მხოლოდ და მხოლოდ მინიმალური მოცულობით შეიცავდა. აქაც მსჯელობის ბევრი თავისუფლების პერსპექტივები არსებობდა.

ამგვარად, ინფორმაცია ალექსანდრეს მიერ ივერიელთა გამგებლად დარეჰის ნახარარ მიჰრდატის დანიშვნის შესახებ თვით ფს. მოვსეს ხორენაცის მიერ არის შეთხზული გარკვეული მოსაზრებების გამო და არ მომდინარეობს ზეპირგადაცემებიდან. პონტოს სამეფოს აქტიურობა რეგიონში ასე ადრეული პერიოდისთვის ლოგიკურად გამორიცხულია და არც რაიმე კონკრეტული არგუმენტი არსებობს ამასთან დაკავშირებით. მაშ, რა უნდა ვიგულისხმოთ „საბერძნეთის“ ქვეშ, რომელიც ასურასტანს უპირისპირდება ქართლის საკითხში; რომელი სამეფო გზავნის თავის სამხედრო ძალებს ეშერას დასახმარებლად? ამასთან დაკავშირებით შესაძლებელია მხოლოდ და მხოლოდ ზოგადი მოსაზრების გამოთქმა.

აზო-ფარნავაზის კონფრონტაციის მიახლოებითი თარიღი ალექსანდრეს ზეობასთან მისი ქრონოლოგიური სიახლოვით, ერთი მხრივ, ხოლო მეორე მხრივ, „ასურასტანის მეფე ანტიოქოსის“ „საბერძნეთთან“ სინქრონული კონფლიქტის ფაქტით დგინდება. აღნიშნული მონაცემები აშკარად დიადოხების ხანაზე მიუთითებს. ხოლო თვით „ანტიოქოსის“ დაკავშირება

[146] იხ. Г. Халатянц. Армянские Аршакиды в «Истории Армении» Моисея Хоренского, ч. I. Москва. Тип. В. Гатцук. 1903, შესავ. VII; История епископа Себеоса. Перевод с IV исправленного армянского издания Ст. Малхасянц, Ереван, издательство: Армфан-А, გვ. 132-135, შენ. 3, გვ. 141-142, შენ. 2; Moses Khorenats'i. ტომპსონის თარგმანი, გვ. 52-55. ვიზიარებთ ნ. ადონცის და გ. ხალატიანცის მოსაზრებას, მაგრამ ანონიმის მიერ შესრულებული რედაქციის არაუადრეს VII საუკუნით დათარიღების ვერავითარ აუცილებლობას ვერ ვხედავთ

[147] История епископа Себеоса. Перевод с IV исправленного армянского издания Ст. Малхасянц, Ереван, издательство: Армфан-А. გვ. 16-17. კაპადოკიასთან მიმართებაში, თუნდაც ეს მომენტი კიდევ ერთი არგუმენტთაგანია, რომლის საფუძველზეც ვერავითარ შემთხვევაში I და II თავებს ხორენაცს ვერ მივაკუთვნებთ

ასურასტანთან და მისდამი მორჩილი სომეხი ერისთავების არსებობა იფ-სოსთან ბრძოლის შემდგომი პერიოდით აკონკრეტებს ჩვენთვის საინტე-რესო საკითხს.[148] გამომდინარე საერთო პოლიტიკური კონიუნქტურიდან, ერთადერთი, ვისაც ამ დროისათვის შესაძლებელია ჰქონოდა პრეტენზია ჰეგემონიაზე მთელი შავიზღვისპირეთის მასშტაბით, თრაკია-მაკედონიის მეფე ლისიმაქე იყო (და ის აღნიშნული იდეის მატარებელი პირველი მო-ნარქია, მის პოლიტიკურ მემკვიდრეებად ამ ასპექტში ფარნაკე I და მით-რიდატე VI წარმოგვიდგებიან). სწორედ მისი მოკავშირეა ჰერაკლეა.

ჩვენ გამოვდივართ იქიდან, რომ აუცილებლად ერთი და იგივე ძალა ერევა კოლხეთისა და იბერიის საქმეებში. სპეციალურ ლიტერატურაშიაც ასეთი პრინციპია დაცული, ოღონდ შეცდომით პონტოს სამეფოზეა არჩე-ვანი შეჩერებული.[149]

148 И. Г. Дройзен. История эллинизма. т. II. История диодохов. Москва. 1893, გვ. 311-312; C. Toumanoff. Studies in the Christian Caucasian History, გვ. 73; История армянского народа. ч. I. Ереван: Айпетрат, 1952. გვ. 32

149 განსხვავებული მოსაზრება აქვს გამოთქმული მხოლოდ ი. გაგოშიძეს, რომელსაც ჩვენ ძირითადად ვიზიარებთ. იხ. Ю. М. Гагошидзе. Самадло. Тбилиси, издательство: Мецниереба. 1979, გვ. 97-99. თუმცა მსჯელობას რიგი კომპონენტებისა აკლია. ყოველივე ამასთან დაკავშირებით იხ. თ. დუნდუა. საქართველოს უძველესი და ძველი ისტორიის ნარკვევები. დამატება. თბილისი, გამომცემლობა: მერიდიანი, გვ. 4-27

## დიოსკურიის დამღები სოხუმიდან

სოხუმის მუზეუმში დაცულია ამფორის ყურები (№78-12/1; 78-12/2), რომელიც მოპოვებულია გუდაუთის რაიონის სოფ. გვანდრაში. ამფორა ადგილობრივი თიხისგანაა დამზადებული და ზედ დასმული აქვს დამღები. წარწერა პირველად გამოსცა გ. შამბამ.[150]

თ. ყაუხჩიშვილის აღწერით „დამღის სიგრძე 3,2 სმ-ია, სიგანე-2 სმ. თავად ბერძნული წარწერის პარამეტრებია: სიგრძე-2,6 სმ, სიგანე-1,5 სმ. ასოების სიმაღლეა 0,4-0,5 სმ, ხოლო სიგანე- 0,5-0,7 სმ."[151] წარწერის ტრანსლიტერაცია შემდეგია:

ΔΙΟΣ

ΚΟΥ

წარწერას თ. ყაუხჩიშვილი ასე აღადგენს: Διοσκου[ρίας] – „დიოსკურია" და მას ქალაქის სახელწოდების შემოკლებად მიიჩნევს.[152] წარწერას იგი ათარიღებს ძვ.წ. IV-III საუკუნეებით პალეოგრაფიული ნიშნების (Σ,Υ) და არქეოლოგიური მონაცემების მიხედვით.

დამღასთან დაკავშირებით გ. შამბა აღნიშნავს შემდეგს: დამღა ბერძნული ასოების კარგად მცოდნეს შეუსრულებია, თუმცა - შეტრიალებულად, ანუ მკვეთავმა ასოები კარგად იცის, თუმცა კვეთისას შეეშალა.[153] აღვნიშნავთ, რომ წარწერა შეტრიალებულად კი არ არის, ასოები არის სარკისებურად შესრულებული. ყალიბზე სწორადაა დაწერილი, ხოლო დატანისას სარკისებურად გამოვიდა. ასეთივე დამღიანი ყურები სხვაგანაც არის მოპოვებული (იხ. დამღა სოხუმიდან ამფორის ნატეხზე). მიგვაჩნია, რომ ამ შემთხვევაში საქმე გვაქვს არა მკვეთავის შეცდომასთან, არამედ დიოსკურიის პოლისის მიერ წარმოებული პროდუქციის აღსანიშნავად გამოყენებულ ემბლემასთან, აქედან გამომდინარე, უჩვეულო არ არის არც ის, რომ ქალაქის სახელწოდების შემოკლებული ფორმაა გამოყენებული და არც ის, რომ წარწერები ამფორებზე სარკისებურად არის განთავსებული.

დიოსკურიის მიერ საკუთარი დამღიანი ამფორების წარმოება (რაც იმაზე მიუთითებს, რომ დიოსკურიას საკუთარი საწარმოო ცენტრი ჰქონდა) ერთ-ერთი არგუმენტია დიოსკურიის პოლისური სტატუსის მტკიცების-

---

150 Г. К. Шамба. Амфорные клейма Диоскурии. Известия Абхазского института языка, литературы и истории им. Д. И. Гулия. V. 1976, გვ. 149-157

151 თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. I. დასავლეთ საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 1999, გვ. 78

152 თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. I. დასავლეთ საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 1999, გვ. 78

153 Г. К. Шамба. Амфорные клейма Диоскурии. Известия Абхазского института языка, литературы и истории им. Д. И. Гулия. V. 1976, გვ. 149-157

თვის. ძვ. წ. IV საუკუნიდან დიოსკურია, სხვადასხვა პირდაპირი თუ ირიბი მტკიცებულებებით, უკვე ჩამოყალიბებული პოლისია. დიოსკურიის გარშემო ბევრგან არის აღმოჩენილი კერამიკული ღუმელის ნაშთები, სადაც ამ ტიპის დამღიანი ამფორების ნატეხებია ნაპოვნი. ეს ტერიტორია ძირითადად სოხუმსა და ეშერას შორის თავსდება. ძვ. წ. IV საუკუნისთვის, როგორც ჩანს, დიოსკურია სხვადასხვა წვრილი დასახლებების სვინოიკიზებას ახდენს, ისინი ერთიანდებიან და ერთიანი სამეურნეო სივრცე იქნება. ეს პროცესიც (მის დამღიან ამფორებთან ერთად) დიოსკურიის პოლისური სტატუსის მანიშნებელია.[154]

[154] დიოსკურიის სტატუსთან დაკავშირებით დეტალურად იხ. ნ. ფიფია. ელინური ექსპერიმენტი დასავლეთ საქართველოში. თბილისი, გამომცემლობა: მერიდიანი. 2014, გვ. 107-109

## დამღა ამფორის ნატეხზე სოხუმიდან

სოხუმის სამხედრო დასახლებაში მოპოვებულია ამფორის ნატეხი. ინვენტარის №69-31/ВГ-12. ამფორაზე წერია ორი მთავრული ასო: ΔΡ. თ. ყაუხჩიშვილის აღწერით, Δ-ს სიმაღლე 1,3 სმ-ია, სიგანე- 1,3 სმ. Ρ-ს სიმაღლე -2,5 სმ, ხოლო სიგანე 1,3 სმ-ია. თ. ყაუხჩიშვილის განმარტებით, ასეთი მოხაზულობის Ρ დამახასიათებელია ძვ.წ. V საუკუნიდან საბერძნეთის სხვადასხვა კუთხისთვის, განსაკუთრებით კი ხშირია მისი გამოყენება ძვ.წ. V-IV სს-ში.[155] თუმცა, არქეოლოგიური მასალის მიხედვით, ნატეხი მან მაინც ძვ. წ. II-I საუკუნეებს მიაკუთვნა.[156]

ჩვენი აზრით, ეს წარწერა დიოსკურიის დამღის შემოკლებული ფორმაა, სადაც, შესაძლებელია, Δ დიოსკურიას აღნიშნავს, ხოლო Ρ ადგილობრივ სახელოსნოს. ამ თვალსაზრისით საყურადღებოა, რომ ასოთა სიმაღლე განსხვავებულია, რაც, ჩვენი აზრით, ჩვენს თვალსაზრისს გარკვეულწილად ამყარებს. აღსანიშნავია, რომ თ. ყაუხჩიშვილიც პალეოგრაფიულად უფრო ძვ. წ. V-IV საუკუნეებით ათარიღებს. ძვ. წ. IV საუკუნე დიოსკურიის ადგილობრივი სამეურნეო წარმოების აღმავლობის თუ არა, გარკვეული ეკონომიკური დამოუკიდებლობის მოპოვების მცდელობის პერიოდია. შესაბამისად, ეს წარწერაც ჩვენი აზრით, ამ პერიოდს და კონტექსტს უკავშირდება.

---

[155] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. I. დასავლეთ საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 1999, გვ. 79

[156] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. I. დასავლეთ საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 1999, გვ. 79

## ბორიოს ასტინომის წარწერა

ნოქალაქევის არქეოლოგიური ექსპედიციის მიერ 1987 წელს მოპოვებულ იქნა ამფორის ყური, რომელზეც შემონახულია დამღა ბერძნული წარწერით:

BOPYOCACT

NOMOY...

ΦOPMI

წარწერას თ. ყაუხჩიშვილი შემდეგნაირად აღადგენს და კითხულობს:

Βόρυος ἀστ[υ]νόμου... Φορμίονος

ბორიოს ასტინომის... ფორმიონისა[157]

ბორიოს ასტინომი დადასტურებულია რამდენიმე წარწერაში. მათგან ორი აღმოჩენილია ისტორიული მეზიის ტერიტორიაზე, კერძოდ, მალაკ პოროვეცთან და ზბორიანოვოსთან (დღევანდელი ბულგარეთი). ორივე წარწერა აბსოლუტურად იდენტურია: Βόρυ[ος] ἀστυ[νόμου] Ἀρτεμ[ιδώρου]. გამომცემლები მათ სხვადასხვა პერიოდით ათარიღებენ, ერთს ძვ. წ. 325-250 წწ.-ით, მეორეს ძვ. წ. 270-220 წწ.-ით. არსებობს კიდევ ორი წარწერა დაახლოებით მცირე სკვითიის ზონიდან. ეს ტერიტორიაც შემდეგში მეზიის ნაწილი გახდა. ერთი შემდეგი შინაარსისაა: [ἀστυνόμου] [Βόρυος τ]οῦ [Ζεύξιος], ხოლო მეორე: Βόρυος ἀστυνόμ[ου] Φ[ιλο]κ[ράτους]. გარდა ამისა, ბორიოს ასტინომი დადასტურებულია კიდევ ერთ წარწერაში, რომელიც სინოპიდან მომდინარეობს. საერთოდ, მიჩნეულია, რომ ყველა ნივთი ბორიოს ასტინომის წარწერით სინოპურია. თუმცა, საინტერესოა, რომ სხვადასხვა პერიოდითაა დათარიღებული. ქრონოლოგიური დიაპაზონია - ძვ. წ. IV საუკუნის ბოლო - II საუკუნის დასაწყისი.

თ. ყაუხჩიშვილიც წარწერას ასოთა მოხაზულობის მიხედვით ძვ. წ. IV საუკუნით ათარიღებს.[158]

თუკი ნოქალაქევის ეს დამღაც სინოპური წარმოშობისაა, აშკარაა, რომ დასავლეთ საქართველოს ძვ.წ. IV-II საუკუნეებში ინტენსიური სავაჭრო ურთიერთობები მილეტელების მიერ დაარსებულ ამ ქალაქთან, სავარაუდოდ, კოლხეთის ტერიტორიაზე დაარსებული ბერძნული კოლონიების

---

[157] თ. ყაუხჩიშვილი. ნოქალაქევის ექსპედიციის მიერ მოპოვებული ბერძნული წარწერები. კრებული: ნოქალაქევი - არქეოპოლისი. III. არქეოლოგიური გათხრები, 1983-1989. თბილისი. 1993, გვ. 276

[158] თ. ყაუხჩიშვილი. ნოქალაქევის ექსპედიციის მიერ მოპოვებული ბერძნული წარწერები. კრებული: ნოქალაქევი - არქეოპოლისი. III. არქეოლოგიური გათხრები, 1983-1989. თბილისი. 1993, გვ. 276

გავლით ჰქონდა, ანუ სინოპური პროდუქცია ჰინტერლანდში მოხვდებოდა არა პირდაპირი ვაჭრობის, არამედ გადაყიდვის შედეგად. რომაულ ეპოქაში სინოპური ამფორები საქართველოს შავიზღვისპირა რეგიონებშია აღმოჩენილი.[159] სინოპი ღვინითა და ზეითუნის ზეთით არა მხოლოდ შავიზღვისპირეთის ქვეყნებთან, არამედ მაშინდელი მსოფლიოს თითქმის ყველა მნიშვნელოვან ქვეყანასთან ვაჭრობდა.[160] სავარაუდოდ, ჩვენთანაც, იგივე პროდუქცია შემოჰქონდათ.

[159] D. K. Tezgör, N. Kebuladze, D. Lomitashvili, M. Zamtaradze. Les sites de Gudava et d'Ilori (Colchide): amphores de Sinope et amphores locales de l'époque romaine. Anatolia Antiqua 15. 2007, გვ. 197-214
[160] D. Dobreva. Thracian City Economy as Part of the Global Sinopean Wine Trade. Bulletin of the National Archaeological Institute. XLIV. Proceedings of the First International Roman and Late Antique Thrace Conference "Cities, Territories and Identities" (Plovdiv, 3rd – 7th October 2016). 2018

## ვანის დეკრეტი

1985 წელს ვანის არქეოლოგიურმა ექსპედიციამ მოიპოვა **ბრინჯაოს** ფილის მარჯვენა ფრაგმენტი, რომელსაც აკლია დასაწყისი და ბოლო ნაწილები (იხ. დანართი 6). დღეს ის ვანის არქეოლოგიური მუზეუმის ექსპონატია. წარწერას არაერთი გამოკვლევა მიეძღვნა.[161] თ. ყაუხჩიშვილის აღწერით, მარჯვენა კიდეზე ფილას ახლავს ჩარჩო, რომელსაც ნახევარკოლონისებური ფორმა აქვს. ჩვენამდე მოღწეული ფილის ზომებია: სიმაღლე 28 სმ, სისქე - 1 სმ, ხოლო სიგანე ყველაზე ფართო ნაწილში - 12 სმ. წარწერის ასოები ორ პარალელურ ხაზს შორისაა ჩაწერილი. თავად ასოები საკმაოდ მკაფიოა, კუთხეებში ჩაღრმავებული წერტილებით, თუმცა მათი შემაერთებელი შტრიხები ძალიან ღრმად არ არის ჩაჭრილი. ასოების სიმაღლე საშუალოდ 0,7 სმ-ია, სიგანე- 0,6-0,7 სმ[162].

ფრაგმენტზე შესაძლებელია განირჩეს 26 სტრიქონი. პირველი 10 სტრიქონი ხანძარმა ძლიერ დააზიანა, ამიტომ მათი გარჩევა რთულია, XI-XXVI სტრიქონები უკეთესად იკითხება და თ. ყაუხჩიშვილის თქმით, „ეჭვს არ იწვევს“.[163]

თ. ყაუხჩიშვილი ტექსტს ასე ავსებს და თარგმანის ასეთ ვერსიას გვთავაზობს:

(2) ὁ σώ[φρων? ος ὣ

(3) τῷ] παντὶ ὅσ[ια

(4) ἅπτοντα

(5) ]ν ὁ τάφος σ[

(6) ἀ]πολειφθῆνα[ι

(7) ]πον ἔχειν ἀ[

(8) ]ουσι τοὺς ἐκγόνυς καὶ

[161] **თ. ყაუხჩიშვილი.** ვანის ახლადაღმოჩენილი ბერძნული წარწერა. ქართული წყაროთმცოდნეობა. VII. 1987. გვ. 131-143; **თ. ყაუხჩიშვილი.** საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. I დასავლეთ საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 149-150; **თ. ყაუხჩიშვილი.** ბერძნული ეპიგრაფიკა. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2002; **ს. რამიშვილი.** წერილობითი არტეფაქტები ვანის არქეოლოგიური გათხრებიდან. მატიანე. ვანის რაიონის ისტორიის, ეთნოგრაფიისა და ფოლკლორის კვლევის ცენტრის კრებული. ვანი. 2016, გვ. 45-47; **მ. ნასიძე.** გრაფიტო - ძველი ბერძნული კულტურის მცირე ასპექტი. კულტურის ისტორიისაა და თეორიის საკითხები. თბილისი. 2002. გვ. 116-120; **Т. Каухчишвили,** Греческая надпись на бронзовой плите из Вани. Проблемы древней истории Причерноморья. Тбилиси. 1988. გვ. 248-261; **O. Lordkipanidzé,** Vani, une Pompei géorgienne, Besançon, Presses Univ. Franche-Comté. 1995; **O. Lordkipanidze.** Vani, ein antikes religiöses Zentrum des goldenen Vlieses (Kolchis) , Jahrbuch des römisch-germanischen Zentral-museums, 42, Mainz, 1996. **M. Vickers**. Vani, Rich in Gold. New York. 2008, გვ. 35-36; **J.G. Vinogradov.** The Inscribed Bronze from Vani. Pontische Studien. Kleine Schriften zur Geschichte und Epigraphik des Schwarzmeerraumes. Mainz: Philipp Von Zabern. 1997, გვ. 577-601

[162] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. I. დასავლეთ საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 1999, გვ. 149

[163] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. I. დასავლეთ საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 1999, გვ. 149

(9) ποι]οῦντας τοὺς τὴν αὐτῶν
(10) ]ους ἐν τοῖς γεγραμμέ[νοις
(11) χαραχ]θεῖσα καὶ τὴν στήλην
(12) ]μηδὲ ... ]ανοις μηδὲ ἀνεπιχειρήτοις
(13) κωλύειν κατὰ δύνα[μιν
(14) ἀκ]ολουθήσασι τοῖς γεγραμ[μένοις
(15) ]ς αὐτῶν τε καὶ γυναικῶν
(16) καὶ τῶν λοιπῶν πάντων
(17) ο]υς ὁ ἐντάξει καὶ ὁ ποσεῖ (?)
(18) καὶ ἡ ἐν Σούρει καθημέ[νη στήλη
(19) ἡ] Γῆ καὶ ὁ Ἥλιος καὶ ὁ Μεὶς
(20) κ]αὶ πᾶσαι ἵλεως εἴη
(21) μηδὲ τ]είνασι μηδὲ ποιήσασι
(22) συ]μβουλεύσασι ποιῆσαι
(23) ]οις πάντα τάναν[τία
(24) θε]οῖς τοῖς μεγίσ[τοις
(25) ]ς ἄλλο μηθέν
(26) ἀσίτοις ( ?π]ᾶσι τοῖς)

*„გონიერი ან ზომიერი. ყოველმხრივ წმინდა, სუფთა. ხელი მოჰკიდა, წამოიწყო (რაიმე საქმე). საფლავი, სამარხი. ჩამორჩენა. აქვს. ჩამომავლებს და, მათგან, ვინც გააკეთა (რაღაცა მდედრობითი სქესის. სტელა?) დაწერილში, დაწესებულში (დოკუმენტში, რომელიც შეიძლება საბრალდებულოც იყოს), ამოჭრილი (დაწერილი) და სტელა. არც ვიღაცაები და არც უძლეველნი (ან ისეთები, ვისაც ვერ მიუდგები, ვისთანაც ვერაფერს გააწყობ). დააბრკოლონ, რაც შეიძლება. მისდიონ დაწერილს (დაწესებულს). მათგანაც და ქალთაგანაც. და ყველა დანარჩენთაგან, ვინც ჩაურთავს (ჩაუმატებს) და ვინც დათვლის (იანგარიშებს) და სურიში დადგმული სტელა. დედამიწა და მზე და მთვარე. და ყველანი (მდედრ.სქესის). მოწყალე იყოს. არც მათ, ვისაც გუნებაში ჰქონდათ და არც მათ, ვინც გააკეთეს. მოთათბირეებს გაუკეთეს (ან -მოთათბირეებს). ყველაფერი ამის საწინააღმდეგო. დიდ ღმერთებს. თუმცა არაფერი. (ნაწილაკებია მხოლოდ). მშივრებს (ან - ყველა მათ).[164]“*

ვანის დეკრეტს უაღრესად საინტერესო სტატია მიუძღვნა ი. ვინოგრადოვმა, რომელშიც წარწერის ახლებური თარგმანი და ინტერპრეტაცია შემოგვთავაზა. ასევე საკუთარი მოსაზრებები წამოაყენა შინაარსობრივ მხარესთან დაკავშირებით. წარწერის მისეული აღდგენა და თარგმანი შემდეგია:

[164] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. I. დასავლეთ საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 1999, გვ. 150

[- - - - - - - - - - - - - - - - - - - - - - - - - - - - - -
[- - - - - - - - - - - - - - - - - - - - - - - - - - - - - ]μένας
[- - - - - - - - - - - - - - - - - - - - - - - - - - - - -[ε]ρὸν δὲ
[- - - - - - - - - - - - - - - - - - - - - - -τῶι δὲ ἀπό]φαντι ὅσα
[ἐν τῆι στήληι γεγραμμένα ἐστὶν τὴννν γῆν] ἀργὸν τἄ-
[φορον ? εἶναι αὐτῶι δὲ τελευτήσα]ντι ? ὁ τάφος ἔ-
[ρημος ἔστω, τὰ δὲ τέκνα ὀρφανὰ α]πολειφθῆνα(ι)
[- - - - - - - - - - - - - -χαλε]πὸν ἔχειν α-
[- - - - - - - - - - - - καταβ]αλεῖν (τ)οὺς ἐκγόνους καὶ
[- - - - - - - - - - - τοὺς δὲ] πάντας τοὺς τὴν αὐτῶν
[λαχόντας ἀρχὴν τοῦ ἀκολ]ουθεῖν τοῖς γεγραμμὲ-
[νοις ἑκάστων τῶν ἱερῶν ? ἀμ]φὶς ἀραι τὴν στήλην
[χαλκῆν σὺν τοῖς γεγραμ]μένοις μηδὲ ἀνεπιχεί-
[ρητα εἶναι τὰ γεγραμμένα κωλύειννν κατὰ δυνα-
[τὸν πᾶσι τοῖς τε μὴ ἀκ]ολουθήσασι τοῖς γεγραμ-
[μένοις τοῖς τεε μετ᾽ ἀυτο]σαυτῶν τε καὶ γυναικῶν
[αὐτῶν τε καὶ τῶν ἐκγόνων] καὶ τῶν λοιπῶν πάντων
[ φυλαξάτω ? δὲ ὁ .4-5.. ἱερε]ὺς ὁ ἐν Ταξει καὶ Ποσει
[.4-5..ἱερεὺς ὁ ἐν.4-5.. καὶ ἡ ἐν Σουρει καθημέ-
[ νη .5-6.. ἱέρεια. ὁ Ζεὺς καὶ ἡ] Γῆ καὶ ὁ Ἥλιος καὶ ὁ Μεὶς
[καὶ οἱ ἄλλοι θεοὶ πάντες τε κ]αὶ πάσαι ἵλεως εἴη-
[σαν τοῖς ἀκολουθήσασι τ᾽ ἐμμ]είνασι μηδὲ ποιήσασι
[οὐδὲν παρὰ τὰ γεγραμμέναι] ἢ βουλεύσασι ποιῆσαι,
[τοῖς δὲ ταῦτα ποιήσασι τοιούτ]οις πάντα τάναν-
[ τία εἴη, αὐτοὶ τε καὶ παρὰ πᾶσι θε]οῖς τοῖς μεγίσ-
[τοις ἐπικατάρατοι ? ἔιησαν καὶ πρὸς ἄλλο μηθὲν
[- - - - - - - - - - - - - - - - - - - - - - - - - τῶν τε προ-
[- - - - - - - - - - - - - - - - - - - - - - - - - - -πᾶσι τοῖς
[- - - - - - - - - - - - - - - - - - - - - - - - - - - - - - - ΛΙ

*„...მას, ვინც არაფერს ემორჩილება (რაც სტელაზე წერია, დაე, მიწა ჰქონდეს) დაუმუშავებელი და (უნაყოფო და სიკვდილის შემდეგ) დაე, საფ-*

*ლავი ჰქონდეს ცარიელი და ბავშვები) დარჩნენ (ობლები)...და იგი იტანჯოს ამის გამო... დაე, მათ შემუსრონ მათი შთამომავლები (?) და... (2)...დაე, მათ, ვინც (მიაღწევს) იმის ძალაუფლებას, რომ იზრუნოს ამ აკრძალვების აღსრულებაზე, სადაც შესაძლებელია, აკრძალოს ამ ბრინჯაოდან (სტელიდან) მათი ამოღება (ყოველი წმინდა ადგილიდან) და აღკვეთოს (ამ დადგენილებების) დარღვევა, აიძულოს (ყველას, ვინც არ) აღასრულებს ამ აკრძალვებს, შეასრულოს ისინი (და ასევე მათ, ვინც) არის მათი საგვარეულოდან, მათ ცოლებს და შთამომავლებს და სხვა დანარჩენ ხალხს. (3) დაე, ქურუმმა (იზრუნოს ამაზე), რომელიც არის ტაძისში და (ქურუმმა) პოსეიდა (ქურუმმა ქალმა), რომლის სამყოფელი არის სურიში. (4) (ზევსი), დედამიწა, მზე და მთვარე (და ყველა სხვა ღმერთი) და ქალღმერთები იყვნენ მოწყალენი (მათ მიმართ, ვინც ზრუნავს) დაიცვას სიმართლე, რომელსაც არ აღასრულებს (რაიმეს ამ აკრძალვების საწინააღმდეგოდ) და რომელიც არ ურჩევს (მათ, რომელიც აღასრულებს ამ რაღაცეებს) რათა აღასრულონ ისინი და დაე, ეს უკანასკნელი ხელმოცარული იყოს ყველაფერში (და დაე, დაწყევლილი იყოს პირველ რიგში) ყველაზე დიადი ღმერთები და სხვა ყველაფრისთვის...“*[165]

ი. ვინოგრადოვის აზრით, წარწერის შესრულების ტექნიკა, ასოების მოხაზულობა (A- სწორი ბუნიკით, Z სწორი ვერტიკალური ხაზით, Θ და O ხაზებს შორის ინტერვალზე ოდნავ მოკლე, K ფართოდ გაშლილი დიაგონალური ხაზებით, M, რომლის გვერდითი ხაზები პარალელური არ არის, N, რომლის ვირტუალური ხაზები კვადრატს ქმნიან, და ა.შ.) და გამართული, წიგნიერი ბერძნული აშკარად მეტყველებს იმაზე, რომ წარწერა შესრულებულია ელინისტური ხანის ბერძენი ხელოსნის მიერ და ადრე ელინისტურ ხანას - ძვ. წ. IV-III საუკუნეებს განეკუთვნება.[166]

თ. ყაუხჩიშვილის აზრით, ტექსტი წარმოადგენს **სატაძრო საკანონმდებლო დოკუმენტს,** სადაც გარკვეული პირობებია მოცემული: რაიმე საქმის წამოსაწყებად უნდა იყვნენ ყოველმხრივ წმინდა. უნდა განიწმინდონ საფლავთან შეხების შემთხვევაშიც როგორც ისინი, ისე მათი ჩამომავლებიც. ეს დადგენილება ამოჭრილია სტელაზე და მიმართულია მათ წინააღმდეგაც, ვისთანაც ამ აკრძალვის გარეშე ვერაფერს გააწყობ. ძეგლი, თ. ყაუხჩიშვილის მოსაზრებით, მოუწოდებს თავის მრევლს, მამაკაცებსაც (?) და ქალებსაც (ესენი კი, როგორც ჩანს, ერთი წრისანი არიან) და ყველა დანარჩენთ (სხვა ფენის წარმომადგენლებს) მისდიონ ამ დადგენილებას.

[165] J.G. Vinogradov. The Inscribed Bronze from Vani. Pontische Studien. Kleine Schriften zur Geschichte und Epigraphik des Schwarzmeerraumes. Mainz: Philipp Von Zabern. 1997, გვ. 583

[166] J.G. Vinogradov. The Inscribed Bronze from Vani. Pontische Studien. Kleine Schriften zur Geschichte und Epigraphik des Schwarzmeerraumes. Mainz: Philipp Von Zabern. 1997, გვ. 581

დადგენილებაში საგანგებოდ შეტანილია ჩამატებისა და აღრიცხვის შესახებ პუნქტი. სტელა აღმართულია სურიში (სურიონ/სურიუმი), რაც ვანის ელინისტურ სახელწოდებას წარმოადგენს. აქვეა მოწოდება ღმერთების ტრიადისადმი (დედამიწა, მზე, მთვარე, რომელსაც თაყვანს სცემდნენ სურიში). რომელიღაც ერთ ღმერთს სთხოვენ, იყოს მოწყალე. ეს მოწყალება არ ვრცელდება მათზე, ვინც განიზრახა ან ჩაიდინა უკეთური ქმედება (ამ დოკუმენტით აკრძალული). მოთათბირეეები ადგენენ, რომ ვინც ამის საწინააღმდეგოდ იმოქმედებს, დაე, ნურც ღმერთები უშველიან და ყოველგვარი უბედურება დაატყდეს თავს.[167]

ასოთა მოხაზულობით ძეგლი (Ω, Σ, M, B, P, E, Γ...) და ენობრივი ნორმებით (μηθέν; ἀνεπιχείρητοι) თ. ყაუხჩიშვილი წარწერას ძვ. წ III საუკუნით ათარიღებს,[168] არქეოლოგიური ფენა, სადაც ფილა აღმოჩნდა, გვიანელინისტურ ხანას მიეკუთვნება.

წარწერაში ნახსენებ ღვთაებებთან დაკავშირებით სხვადასხვა მოსაზრება არსებობს. თ. ყაუხჩიშვილმა პირველივე პუბლიკაციაში გამოთქვა მოსაზრება, რომ ἡ Γῆ(დედამიწა) არის ან ქაოსის ასული, ურანოსის მეუღლე ან სხვა ავტოქტონური ღვთაება, ὁ Ἥλιος (მზე) მზის ღვთაება, რომელიც კლასიკურ საბერძნეთში ზოგჯერ გაიგივებული იყო აპოლონთან, ჰერაკლესთან, ზევსთან, დიონისესთან, ὁ Μηίς მთვარის ღმერთია ანატოლიური წარმოშობისა, რომელსაც ატიკაში ძვ. წ. IV-III საუკუნეებიდანაც სცემენ თაყვანს, ოღონდ მეტეკები და მონები.[169] მ. ნასიძე ὁ Μηίς -ს ჰეკატეს კულტთან კავშირში განიხილავს.[170]

ი. ვინოგრადოვი ὁ Μηίς-ს მიიჩნევს მხოლოდ ადგილობრივ კულტად და ასევე, სტანდარტული ტრიადის ნაცვლად ოთხი ღმერთის მოხსენიება ადგილობრივ გავლენად მიაჩნია. თუმცა, თავისთავად, წარწერა, ლექსიკის, შინაარსის და კულტურული მახასიათებლების მიხედვით, მისი აზრით, ეჭვგარეშედ ბერძნული იყო.[171] იგი მიიჩნევს, რომ ეს ვანის მოსახლეობის ზედა ფენების მცდელობაა, არსებულ საერთაშორისო ვითარებას გარკვეული ომაჟი შეუსრულოს.[172]

---

[167] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. I. დასავლეთ საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 1999, გვ. 150

[168] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. I. დასავლეთ საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 1999, გვ. 150

[169] თ. ყაუხჩიშვილი. ვანის ახლადაღმოჩენილი ბერძნული წარწერა. ქართული წყაროთმცოდნეობა. VII. 1987, გვ. 139-140

[170] მ. ნასიძე. გრაფიტო — ძველი ბერძნული კულტურის მცირე ასპექტი. კულტურის ისტორიისაა და თეორიის საკითხები. თბილისი. 2002, გვ. 116-120;

[171] J.G. Vinogradov. The Inscribed Bronze from Vani. Pontische Studien. Kleine Schriften zur Geschichte und Epigraphik des Schwarzmeerraumes. Mainz: Philipp Von Zabern. 1997, გვ. 591

[172] J.G. Vinogradov. The Inscribed Bronze from Vani. Pontische Studien. Kleine Schriften zur Geschichte und Epigraphik des Schwarzmeerraumes. Mainz: Philipp Von Zabern. 1997, გვ. 594

ასტრალური ღვთაებების კულტი საქართველოში საკმაოდ კარგად შესწავლილია და ამასთან დაკავშირებით მხოლოდ ერთი დამატებითი კომენტარი გაგვაჩნია. ეთნოგრაფიული მასალები, როგორც ცნობილია, უმნიშვნელოვანესია ასტრალური ღვთაებების კულტის საკვლევად. ამ მხრივ, ერთი კონკრეტული ლექსი სიმპტომატურად მიიჩნევა, კონკრეტულად კი — სამეგრელოში ჩაწერილი მასალა, რომელიც ქართული თარგმანით არის ცნობილი:

„ბჟა დიდა რე ჩქიმი, თუთა მუაჩქიმი
ხვიჩა-ხვიჩა მურიცხეფი, და დო ჯიმა ჩქიმი"
(მზე დედაა ჩემი, მთვარე მამაჩემი
ეს წვრილ-წვრილი ვარსკვლავები, და და ძმაა ჩემი).

უკანასკნელ ხანებში, ერთ-ერთი ექსპედიციისას ასტრალურ ღვთაებებთან დაკავშირებით ჩავიწერეთ აქამდე უცნობი ეთნოგრაფიული მასალა. ასევე ლექსი, რომელიც ღმერთებისადმი მიმართვას წარმოადგენს:

„თუთა, თახა, ჯუმა, ცა,[173]
ობი, საბატონი, ბჟა,
ჩქინი ოხვამური (ოხვამალი),
ჩქინი ღორონთეფი,
თქვანი გოლუაფირო მა".

ლექსის დასაწყისში მოხსენიებულია კვირის დღეებთან დაკავშირებული ღმერთები (თუთა, თახა, ჯუმა, ცა, ობი, საბატონი, ბჟა), მათ შორის მზე (ბჟა) და მთვარე (თუთა) და შემდეგ მიმართვაა: ჩვენი სალოცავები (ან ჩვენი მოსალოცი), ჩვენი ღმერთებო (ან ჩვენო ღმერთებო), თქვენ შემოგევლეთ მე.

წარწერაში ნახსენები უცნობ ღვთაებასთან დაკავშირებით, შესაძლებელია გამოითქვას ფრთხილი ვარაუდი, რომ იგივე ქალღმერთია, რომელიც ვანის სხვა წარწერებშიც გვხვდება, საიდანაც ჩანს, რომ ქალაქი სური ან მისი რომელიმე ნაწილი ამ ღმერთის სახელზეა აგებული.[174]

ი. ვინოგრადოვის თარგმანი საყურადღებოა ერთი თვალსაზრისით: ვანის დეკრეტის შინაარსი ძალიან ჰგავს ისევ და ისევ ე.წ. „ხატზე გადაცემის" ჩვეულებას, რომელიც ეთნოგრაფიულ ყოფაში დაფიქსირებულია სამეგრელოში (იხ. ვანის ქალღმერთისადმი სავედრებელი წარწერა). საინტერესოა, რომ ვანის ტაძრების ერთ-ერთ ფუნქციას, როგორც ჩანს, წარმოადგენდა საზოგადოების გარკვეული სამართლებრივი რეგულირება, მოსახლეობას შეეძლო ტაძრისთვის და მისი ქურუმებისთვის „სამართალი ეთხოვა" და აქედან გამომდინარე, ამ კონკრეტულ შემთხვევაში, სიმ-

[173] არსებობს შემოკლებული ვერსიაც, რომელიც დასაწყისში ასე ჟღერს: „თუ, თა, ჯიმ, ცა..."
[174] შდრ. ო. ლორთქიფანიძე. ვანის ქალაქი. ცისკარი. № 7. 1968, გვ. 133-143

პტომატურია, რომ ვანელი ქურუმების ფუნქცია დადგენილების დაცვა და აღსრულების კონტროლია.  ამავდროულად, წყევლის ფორმულირება და ქურუმების მიერ მისი კონტროლის ფაქტი დასავლეთ საქართველოში ეთნოგრაფიულ ყოფაში დღემდე შემორჩენილი პრაქტიკის ადრეულ ნიმუშის მსგავსია.

კოლხეთის პანთეონი ასტრალური ტიპის იყო.[175] მას სათავეში ედგა ტრიადა – დედამიწა, მზე და მთვარე. სწორედ მათ უკავშირდება სამონეტო ჯგუფის, კოლხური თეთრის, ტიპოლოგიური ელემენტები. კოლხური თეთრის ტიპოლოგიური სტრუქტურის სემანტიკური მიმართება ასეთია: I ტიპი (ლომის თავი/Rv. პეგასი) – აპოლონი (ჰელიოსი)/Rv. ჰეკატე; II ტიპი (მწოლიარე ჰერმაფროდიტი ლომი/Rv. მუხლმოდრეკილი ხარისთავიანი ქალი) – აპოლონი (ჰელიოსი)/Rv. ჰეკატე; III ტიპი (ადამიანის თავი/Rv. ერთმანეთის საპირისპიროდ, ადამიანის ასეთივე თავები) – ტრიომორფული ჰეკატე; IV ტიპი (ადამიანის თავი/Rv. ერთმანეთის საპირისპიროდ, ხარის თავები) – ტრიომორფული და ზოომორფული ჰეკატე; V ტიპი (ლომის თავი/Rv. ხარის თავი) – აპოლონი (ჰელიოსი)/Rv. ჰეკატე; VI ტიპი (ლომის თავი/Rv. ძუ ლომის პროტომა) – აპოლონი (ჰელიოსი)/Rv. ჰელიოსი (?), ლომი/Rv. ძუ ლომის პროტომა – ორი მზე?! არა, მაშ, რას უნდა ნიშნავდეს ყოველივე?! ჰერმაფროდიტ მზეს. VII ტიპი (ადამიანის თავი/Rv. ხარის თავი) – ჰეკატე/Rv. მისი ატრიბუტი, ხარი; VIII ტიპი (ადამიანის თავი/Rv. წერო (?)) – ჰეკატე/Rv. მისი ატრიბუტი (?). ფაზისის, ამ ბილინგვური პოლისის, ნუმიზმატიკის ასტრალური ტიპი აშკარაა. ხოლო მოსული და დამხვდური კულტების სქესობრივი დივერგენცია ჰერმაფროდიტიზაციით (ჰელიოსი/აპოლონი და მზექალა) წყდება (ჰეკატე სანაპიროზე და მეისი ჰინტერლანდში, ვთქვათ, სურიონში).[176] ამავე დროს ჰერმაფროდიტიზაცია სიმპტომატური ატიკური (?) სტილიზაციაა.[177] ნიკე კლავს ვერძს (ლამფსაკის ნუმიზმატიკა).[178] ნიკეს და ვერძის არაკონფრონტაციული ჰერმაფროდიტული სინთეზი ალექსანდრეს ტიპის სტატერების ქართული მინაბაძების ზურგის მხარის ტიპოლოგიაა.[179]

ჰელიოსის და ჰეკატეს დიალექტიკური მიმართება კოლხური ნუმიზ-

---

[175] ვანის დეკრეტთან დაკავშირებით ნ. ფიფიას და ე. კობახიძის მოსაზრება წარმოდგენილი იყო ზემოთ, ხოლო  ქვემოთ გრძელდება თ. დუნდუას სამეცნიერო კომენტარი

[176] თ. დუნდუა, გ. დუნდუა და სხვ. კოლხური თეთრი/ქართული ნუმიზმატიკის ინგლისურ-ქართული ონლაინ კატალოგი. ხელმისაწვდომია: http://geonumismatics.tsu.ge ბოლო ნახვა: 15.01.2022

[177] თ. დუნდუა. ქართული ეთნოკულტურული ევოლუცია და დასავლეთი ნუმიზმატიკური მასალების მიხედვით. თბილისი, გამომცემლობა: მერიდიანი. 1997, გვ. 82

[178] Ch. Seltman. Greek Coins. London. Methuen & Company. 2nd Rev. Ed., 1955, გვ. 181

[179] თ. დუნდუა. ქართული ეთნოკულტურული ევოლუცია და დასავლეთი ნუმიზმატიკური მასალების მიხედვით. თბილისი, გამომცემლობა: მერიდიანი. 1997, გვ. 82

მატიკის თემაა. მისი სემანტიკური პარალელია, ვთქვათ, ხარის და სვასტიკის თანაარსებობა ძვ. წ. VIII ს. კვიპროსულ ოინოხოიაზე.[180]

ჰელიოსის ავტოხტონური მასკულინიზაცია (სურიონის დედიკაცია) გრეციზმია, ან – ალოგლოტოგრაფია. არისტარქეს დრაქმის პომპეუსი ჰელიოსია ადეკვატური სქესობრივი დეტერმინიზმით. ეს კიდევ ერთი არგუმენტია კონკრეტული ასპექტით ფაზისის ზარაფხანის სასარგებლოდ, კიდევ ერთი ინდიკატორია ფაქტისა, რომ განსახილველ პერიოდში ბილინგვიზაცია ჯერ სახეზეა, და რომ ის მეტად საინტერესო და რთული პროცესია.[181]

ჰეკატეს ავტოხტონური ფერტილიზაცია, აპოლონ/ჰელიოსის თემატიკის ეგზისტენცია არტემიდე-არეტუზას ტრადიციული ელინური ექსპრესიული შტრიხების[182] ლოკალური ექსპლოატაციის საფუძველია.

ათენური ვერცხლის Av-ის სპეციფიური არქაისტული ანთროპოტიპი[183] ზოგადი კორექტორის ფუნქციას ასრულებს. ხოლო თუ ამ უკანასკნელ ზეგავლენაში რაღაც თეოსემანტიკაც დევს, მაშინ აშკარაა მცირე აზიიდან ირანული ათენა-ანაჰიტას ნიშნების ექსპანსია.[184] კონკრეტული დუალური იპოსტასის დიალექტიკური შტრიხებია ჰეკატე და არტემიდე. წყლის ატრიბუტიც მეტად სიმპტომატური არიული კონფესიური დანამატია.[185]

რამდენიმე სიტყვა ჰიპოთეტური ტიპოლოგიური პარალელების შესახებ – ა) პეგასი კორინთოს გერბია, ბ) ასევე ლამფსაკისაც, გ) ის აჯანყებული იონიელების ჰერალდიკური სისტემის შტრიხია.[186] თემატური იდენტურობის ასპექტით საინტერესოა მონეტა მზის, მთვარისა და დედამიწის ტიპოლოგიური შტრიხებით (შეად. სურიონის წარწერა).[187] მილეტურ მასალაზე რამდენიმე საინტერესო ატრიბუტი გვხვდება, მაგ. ვარდული. ის ტიპოლოგიურ და სემანტიკურ კონტაქტშია მეტად სიმპტომატურ ლომთან.[188] ორი ლომის ტიპი ლიდიური ფენომენია (შეად. VI ტიპს)[189] , რაც

[180] Сокровища Кипра. Москва, издательство: Искусство.1976, ტაბ. 20

[181] თ. დუნდუა. ქართული ეთნოკულტურული ევოლუცია და დასავლეთი ნუმიზმატიკური მასალების მიხედვით. თბილისი, გამომცემლობა: მერიდიანი. 1997, გვ. 83

[182] R. Göbl. Antike Numismatik. München. Battenberg. B. 2. 1978, ტაბ. 43, №579

[183] Ch. Seltman. Greek Coins, London. Methuen & Company. 2nd Rev. Ed., ტაბ. LXIV, №1

[184] M. Boyce. A History of Zoroastrianism. Leiden/Köln. Brill. v. II. 1982, გვ. 201; თ. დუნდუა. ქართული ეთნოკულტურული ევოლუცია და დასავლეთი ნუმიზმატიკური მასალების მიხედვით. თბილისი, გამომცემლობა: მერიდიანი. 1997, გვ. 83

[185] თ. დუნდუა. ქართული ეთნოკულტურული ევოლუცია და დასავლეთი ნუმიზმატიკური მასალების მიხედვით. თბილისი, გამომცემლობა: მერიდიანი. 1997, გვ. 83

[186] ყოველივე ამასთან დაკავშირებით იხ. Ch. Seltman. Greek Coins, შესაბამისი თავები.

[187] R. Göbl. Antike Numismatik, München. Battenberg. B. 2. 1978, ტაბ. 159, №3442

[188] Ch. Seltman. Greek Coins, London. Methuen & Company. 2nd Rev. Ed., ტაბ. II, №1

[189] Ch. Seltman. Greek Coins, London. Methuen & Company. 2nd Rev. Ed., გვ. 25, 60, ტაბ. I, №13

მილეტელთათვის საკმაოდ კარგად იქნებოდა ცნობილი, ისევე როგორც ლომის და ხარის ტიპოლოგიური თეოფორული დუეტი.[190] სემანტიკური ანალოგიებისთვის გასათვალისწინებელია, მაგ. ძვ. წ. V ს. კნიდოსის დრაქმაზე ლომი/Rv. აფროდიტა;[191] არქაისტული თავი (შეად. VII ტიპს) – აპოლონი/Rv. ხარის თავი კერამოსის ნუმიზმატიკურ ძეგლებზე;[192] პეგასი/Rv. სვასტიკა ადრეულ კორინთულ ფულზე.[193] ლამფსაკის მონეტებზე პეგასია, ის კონტაქტშია ჰელიოსთან/აპოლონთან.[194] პეგასის და ათენას კორინთული ნუმიზმატიკური თანაარსებობაც საინტერესო ფაქტია. იგივე სინთეზია ლეონტინის, რეგიუმის და ახალი სირაკუზის ვერცხლის სტატერებზე.[195]

ასტრალური კომპლექსის ტიპოლოგიური სისრულე ლოგიკური კომპოზიციური რეალიზაციაა.[196] ვარდული სულის უკვდავების ირანული სიმბოლოა.[197] კონკრეტული შტრიხი და Amēšā Spēnta Ameretāt დიალექტიკური დუეტია. ვანში/სურიონში მოჭრილ სპილენძის ანონიმურ მონეტებზე რვაქიმიანი ვარსკვლავია გამოსახული (ლოტოსი/Rv. რვაქიმიანი ვარსკვლავი, მითრიდატე ფილოპატორ ფილადელფოსი).[198] ტოპონიმი სურიონი და ჰიდრონიმი სულორი სიმპტომატურია დერივაციული სუბსტრატის თვალსაზრისით: Surya-s.[199] რას ნიშნავს ყოველივე, ინდოარიულ სოციალურ სუპერსტრატს (ინდური მითოლოგიური კომპლექსის შტრიხებია მზის და მთვარის დინასტიები. რატომღაც, ეს მთვარის დინასტია ინდოელებში აფსართან არის დაკავშირებული, ხოლო მთვარე იგივე ნანაა.)?! ეს ფრთხილი ჰიპოთეზაა.[200] ცალკე აღებული ლოტოსის ტიპოლოგია ეგვიპტიდან გაჟონილია მხოლოდ კვიპროსზე, ეგეიდაში, აქადში. ამასთან, პირველი სამი კომპლექსისთვის მახასიათებელია ვარდულის (ვარსკვლავის), ხშირად რვაფურცლიანის, და ლოტოსის ტიპოლოგი-

---

190 Ch. Seltman. Greek Coins, London. Methuen & Company. 2nd Rev. Ed., გვ. 60

191 R. Göbl. Antike Numismatik, München. Battenberg. B. 2. 1978, ტაბ. 60, №1045

192 R. Göbl. Antike Numismatik, München. Battenberg. B. 2. 1978, ტაბ. 60, №1044

193 Ch. Seltman. Greek Coins, London. Methuen & Company. 2nd Rev. Ed., ტაბ. II, №№16-20

194 Ch. Seltman. Greek Coins, London. Methuen & Company. 2nd Rev. Ed., გვ. 181

195 Ch. Seltman. Greek Coins, London. Methuen & Company. 2nd Rev. Ed., ტაბ. XVIII, №№12-16; ტაბ. XLV, №№1-3

196 იხ. ნანა სრული ასტრალური ატრიბუტიკით Slovník Antické Kultury. Praha. Svoboda. 1974, ტაბ. VII

197 M. Boyce. A History of Zoroastrianism. v. II, Leiden/Köln. Brill 1982, გვ. 57

198 თ. დუნდუა, გ. დუნდუა და სხვ. ვანში (?) მოჭრილი სპილენძის ანონიმური მონეტები/ქართული ნუმიზმატიკის ინგლისურ-ქართული ონლაინ კატალოგი. ხელმისაწვდომია: http://geonumismatics.tsu.ge ბოლო ნახვა: 15.01.2022

199 M. Boyce. A History of Zoroastrianism. Leiden/Köln. Brill v. I. 1975, გვ. 14

200 თ. დუნდუა. ქართული ეთნოკულტურული ევოლუცია და დასავლეთი ნუმიზმატიკური მასალების მიხედვით. თბილისი, გამომცემლობა: მერიდიანი. 1997, გვ. 85

ის მიმართება.[201] კოლხური ტრანსპლანტაციის ბაზისია ან ასურეთი, ან – კრეტა-მიკენური სამყარო, ხოლო ქრონოლოგია – გვიანი ბრინჯაო-ადრერკინის ხანა. სურიონში განხორციელებული ემისიის ლოტოსი ინანას სიმბოლოა, რომელიც, ამ შემთხვევაში, სხვა ათურა-არიულ ატრიბუტს, ვარდულს/ვარსკვლავს უკავშირდება; ქიმთა რაოდენობა შეესაბამება რვა Amēshā Spēnta-ს.[202] ყოველივე ამის ანალოგიაა კვიპროსული სემიტური ძირების ირანიზაცია. აქაური სამონეტო საქმე ერთ კონკრეტულ ქრონოლოგიურ სიბრტყეზე იტევს ლოტოსს და, აგრეთვე, ფრთოსან წრეს სტასანდროსის ფულზე, აშკარად ირანულ ელემენტს.[203] ხანდახან მითრას გამოსახავენ ლოტოსის ყვავილზე მდგომარეს.[204]

იაზატა სროშის კუთხით საინტერესოა ტოპონიმი შროშა. სკანდა კი ინდური ბრძოლის ღმერთია. არედვი სურა ანაჰიტას ტოპონიმური პრეზერვაცია – სურიონი – გასათვალისწინებელი ინდო-ირანული არქაიზმია.[205]

---

[201] G. Kehnscherper. Kreta, Mykene, Santorin. Leipzig. Urania-Verlag. 1973, ტაბულები, გვ. 33 მიმდებარე ტაბულაზე ლოტოსის და ვარდულის ტიპოლოგია კონკრეტული ფრესკის დიალექტიკური შტრიხია; Egyptian Antiquities in the Hermitage. London. 1974, ტაბ. 61. საპირფარეშო ყუთის სახურავზე ლოტოსი და ვარდული კვლავ ერთად არის; Сокровища Кипра. Москва, издательство: Искусство. 1976, ტაბ. 23. ძვ. წ. VII ს. დათარიღებული კვიპროსული წარმოების ოინოხოიას ცენტრში რვაქიმიანი ვარსკვლავია, გარშემო – ორი ლოტოსი. კოლხური თეთრის VIII ტიპთან მიმართებაში მეტად სიმპტომატურია მაღალფეხებიანი ფრინველის და ლოტოსის კვიპროსული სინთეზი. იხ. ტაბ. 26. ე.ი. ლოტოსი=ვარდული=წერო, ეს უკანასკნელი ნაყოფიერების ღვთაების ატრიბუტია, რომელიც VIII ტიპის შემთხვევაში ერთდროულად ჰეკატეც არის. ე.ი. ჰეკატე-ინანას კონფესიურ შერწყმასთან უნდა გვქონდეს საქმე. ვარდისთვის და ლოტოსისთვის ბაბილონში იხ. Herod. I. 195. ინანას სიმბოლო ვარდულია, რაც უდრის ვარსკვლავს. ვარდულს სოლარული დატვირთვაც აქვს. თრაკიულ სინამდვილეში სვასტიკა და ვარდული ერთმანეთს ცვლის. იხ. Ch. Seltman. Greek Coins, London. Methuen & Company. 2nd Rev. Ed., გვ. 20, ტაბ. I, №№6-7

[202] თ. დუნდუა. ქართული ეთნოკულტურული ევოლუცია და დასავლეთი ნუმიზმატიკური მასალების მიხედვით. თბილისი, გამომცემლობა: მერიდიანი. 1997, გვ. 86

[203] Ch. Seltman. Greek Coins, London. Methuen & Company. 2nd Rev. Ed., გვ. 153

[204] Мифологический словарь. Москва, издательство: Советская энциклопедия. 1990, გვ. 87

[205] ამასთან დაკავშირებით იხ. თ. დუნდუა. საქართველოს უძველესი და ძველი ისტორიის ნარკვევები. თბილისი, გამომცემლობა: მერიდიანი. 2017, გვ. 188-195

## ვანის ქალღმერთისადმი სავედრებელი წარწერა

ვანის ნაქალაქარის კარიბჭესთან, მის აღმოსავლეთ ნაწილში სვეტის, სავარაუდოდ, კვარცხლბეკის, გვერდით კედელზე ამოკაწრულია ვერტიკალურად ბერძნული წარწერა (იხ. დანართი 7). თ. ყაუხჩიშვილის აღწერით, „წარწერა მიწიდან 118 სმ-ის სიმაღლეზეა. იგი შესრულებულია ქვემოდან გათლილი ქვის მარცხენა მხარეზე. წარწერის სიმაღლე 14 სმ-ია, სიგანე - 2,5 სმ. ასოების სიმაღლე, გარდა გრძელი და ვიწრო ასო P-სი (2, 2,5 სმ, 1 სმ) და სიგანე დაახლოებით თანაბარია (1,5- 2 სმ), წარწერაში არის შემოკლების ნიშანი, წერტილი (.). სტრიქონში თითო ასოა."[206] წარწერა შემდეგი ხასიათისაა:

AP. ΩANACA

რაც შეეხება აღდგენას, თ. ყაუხჩიშვილი კორპუსში ასე აღადგენს და თარგმნის წარწერის ტექსტს:

ἀρ[άομαι] ὦ ἄνασ[σ]α    გევედრები (შენ) მეუფეო.[207]

შესაბამისად, თ. ყაუხჩიშვილი ასკვნის, რომ წარწერის შემსრულებელი ევედრება მეუფეს (მდედრ. სქესის), რომლის ქანდაკებაც, შესაძლოა, იქვე, კვარცხლბეკზე იდგა.[208] მკვლევარი სქოლიოში (№34) AP-ის წაკითხვის სხვა, განსხვავებულ ვერსიასაც გვთავაზობს. თ. ყაუხჩიშვილს მიაჩნია, რომ ეს შემოკლება შეიძლება აღნიშნავდეს შურისძიების (Ἀρά) ან სახელს Ἄρσανς, რომელიც იქვე, მეორე წარწერაში ჩანს.

ეს უკანასკნელი ვერსია, თითქოს უფრო დამაჯერებელი უნდა იყოს, რაკი მეორე წარწერაში, რომელიც მარჯვნიდან მარცხნივაა შესრულებული, ორჯერ მეორდება ხელოსნის სახელი APCANC. ამასთან, წერის მიმართულება, თ. ყაუხჩიშვილის აზრით, წერის შეფარვით მანერაზე მიუთითებს[209], რის გამოძახილსაც, ვფიქრობთ, უნდა წარმოადგენდეს ასევე AP-ის შემდეგ დასმული წერტილი, რაც მის შემოკლებაზე მიანიშნებს.

ი. ვინოგრადოვსაც მიაჩნია, რომ წარწერის პირველ ნაწილში არსანსის სახელი უნდა იყოს მოხსენიებული, რადგან ბერძნული წარწერებიდან უცნობია ამ ტიპის შემოკლება. მისი აზრით, ეს წარწერა გვერდით არსებულ არსანსის წარწერებს უნდა უკავშირდებოდეს და ქართულ

---

206 თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. I. დასავლეთ საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 1999, გვ. 148

207 თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. I. დასავლეთ საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 1999, გვ. 148

208 თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. I. დასავლეთ საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 1999, 148

209 თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. I. დასავლეთ საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 1999, გვ. 148

საკუთარ სახელს – „არსენს“ აღნიშნავს.[210] ბერძნული წარწერების მონაცემთა ბაზების საფუძველზე ნამდვილად შეიძლება იმის თქმა, რომ წარწერებიდან არამთცთუ ამ შემოკლებით, არამედ ამ სიტყვით ცნობილი წარწერა მხოლოდ ერთია — ვანის წარწერა. გარდა ამისა, თავისთავად ფაქტი, რომ სხვა არცერთი წარწერიდან სიტყვა არ არის ცნობილი, არ ნიშნავს, რომ ის არ შეიძლება რომელიმე თუნდაც ერთ წარწერაში იყოს გამოყენებული, მით უფრო, რომ ადგილობრივი სოციალური თუ რელიგიური პრაქტიკა გარკვეულ სპეციფიურ ახსნას გვთავაზობს ამ საკითხთან დაკავშირებით.

თ. ყაუხჩიშვილმა წარწერის პირველ გამოცემაში დეტალური პალეოგრაფიული ანალიზი შემოგვთავაზა. ასევე დაასაბუთა, თუ რატომ მიაჩნდა ეს წარწერა სვეტზე შესრულებულად; კერძოდ, მიუთითა, რომ წარწერის „მიმართულება არის ზემოდან ქვემოთ. ასეთ წარწერებს ბერძნულად ეწოდება κιονεδόν, ე. ი. სვეტის, კოლონების ფორმის წარწერები.“[211] იმავე პუბლიკაციაში მან დააზუსტა სიტყვა ἀράομαι-ს სხვა მნიშვნელობებიც: **„გევედრები, გთხოვ, ვლოცულობ, მსურს, ვწყევლი“.** ამ უკანასკნელმა მნიშვნელობამ ჩვენი ყურადღება მიიქცია. დასავლეთ საქართველოში „ხატზე გადაცემა“ გავრცელებული პრაქტიკა იყო. თავისი ფორმით, შინაარსით და პრაქტიკით საფიქრებელია, რომ მისი საწყისები, დიდი ალბათობით, წინარექრისტიანულ ხანაშია საძიებელი[212]. „ხატზე გადაცემას“ მიმართავდნენ დამნაშავის გამომჟღავნების ფუნქციით. მაგალითად, თუ ვინმე რამეს დაკარგავდა, „ხატს“ (წინარექრისტიანულ ეპოქაში ალბათ სხვადასხვა ღმერთებს) ევედრებოდა საჯაროდ, დამნაშავე გაგიჟდეს და ჩემი სახელის ყვირილი დაიწყოსო. იყო შემთხვევები, რომლითაც ადასტურებდნენ, რომ სამართლის ძიების ეს ფორმა მოქმედებდა. იგი დაკავშირებულია წყევლის გასაჯაროებასთან, წყევლის ქვეცნობიერი შიში დამნაშავეს აიძულებდა, თავისით გაეთქვა თავი. ეს წარწერაც, შესაძლოა, ამას გულისხმობდა: წარწერის ავტორი ქალღმერთს ევედრებოდა ვიღაცის დაწყევლას მსგავსი მიზნით. ვანი მნიშვნელოვან სატაძრო ქალაქს წარმოადგენდა

---

[210] J. G. Vinogradov. The Inscribed Bronze from Vani. Pontische Studien. Kleine Schriften zur Geschichte und Epigraphik des Schwarzmeerraumes. Mainz: Philipp Von Zabern. 1997, გვ. 577

[211] თ. ყაუხჩიშვილი. ვანის ბერძნული წარწერები. საქართველოს სსრ მეცნიერებათა აკადემიის მოამბე. XLVIII. №1. 1967, გვ. 256

[212] ამ საკითხთან დაკავშირებით იხ. **ნ. ფიფია, ქ. ციმინტია.** რწმენა-წარმოდგენებთან დაკავშირებული ზოგიერთი პრაქტიკის შესახებ სამეგრელოში („ხვამა“: „ოხვამერი“ და „დუნაპირი“). ივანე ჯავახიშვილის სახელობის თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტის ჰუმანიტარულ მეცნიერებათა ფაკულტეტის საქართველოს ისტორიის ინსტიტუტის შრომები. 2017. XII. თბილისი. გამომცემლობა „მერიდიანი“; **ქ. ციმინტია,** ხატზე გადაცემის ჩვეულება საქართველოში. ნაშრომი შესრულებული ეთნოლოგიის ბაკალავრის ხარისხის მოსაპოვებლად. თბილისი. 2015. ხელნაწერის უფლებით

და ამ ტიპის რიტუალებს სწორედ მნიშვნელოვან სალოცავებში ასრულებდნენ.

ამ წარწერაში მოხსენიებული ღვთაება ἄνασ[σ]α თ. თოდუას ვანი-სურიონის მფარველ ღვთაებად მიაჩნია. წარწერაც და მასთან ახლოს აღმოჩენილი თეთრი მარმარილოს ფრაგმენტები ქალაქის მფარველ ღვთაებას დაუკავშირა ასევე ვანის არქეოლოგიური მუზეუმ-ნაკრძალის მეცნიერ-თანამშრომელმა ს. რამიშვილმა.[213] თ. თოდუამ ეს წარწერა დამატებით ლოტოსის გამოსახულებიან ვანში მოჭრილ მონეტებს დაუკავშირა. ლოტოსის გამოსახულება ისიდას კულტს უკავშირდება, პონტოს სამეფოში მისი კულტი სინკრეტირებული იყო აფროდიტეს კულტთან. თ. თოდუა სურიონ-ვანის მფარველ ღვთაებას წყლის, მდინარის ქალღვთაებად მიიჩნევდა[214].

ამ შემთხვევაში წარწერის შინაარსი შეიძლება ასე აღდგეს: „ვწყევლი [ვიღაცას], ქალღმერთო“. თუ გავიზიარებთ თ. თოდუას მოსაზრებას, რომ ეს წყლის ქალღვთაებააა, ეთნოგრაფიულ ყოფაში დადასტურებული „ხატზე გადაცემის“ და წყევლის ერთი პრაქტიკა – მდინარის პირას დაწყევლა გასათხოვარი ქალების მიერ, რომლებიც შემდეგ გაუთხოვრობის ფიცს სდებდნენ, შესაძლოა, ამ თარგმანის და გაშინაარსების სასარგებლოდ მეტყველებდეს.[215]

---

[213] ს. რამიშვილი. წერილობითი არტეფაქტები ვანის არქეოლოგიური გათხრებიდან. მატიანე. ვანის რაიონის ისტორიის, ეთნოგრაფიისა და ფოლკლორის კვლევის ცენტრის კრებული. ვანი. 2016, გვ. 45

[214] თ. თოდუა. სურიონ-ვანის მფარველი ღვთაება „Άνασσα Σουρι“. ქართველოლოგი. 22(7). თბილისი. 2014

[215] წყევლასთან და „ხატზე გადაცემის“ ჩვეულებასთან დაკავშირებით შესაბამისი მასალა ეთნოლოგიური ექსპედიიციისას ქ. ციმინტიასთან ერთად ჩავიწერეთ სამეგრელოში 2015 წელს

## არსანსის წარწერები ვანიდან

ვანის ქალღმერთისადმი სავედრებელ წარწერასთან ახლოს არის არსანსის წარწერა (იხ. დანართი 8). თ. ყაუხჩიშვილის აღწერით, ზემოხსენებული წარწერის სამხრეთით, კარიბჭის ძირითად კედელზე მიშენებული პატარა წინარექრისტიანული[216] სამლოცველოს ჩრდილოეთ კედლის შიგნითა მხარეს, ზემოდან პირველ ქვაზე, მიწიდან 136 სიმაღლეზე არის ერთ ჰორიზონტალურ სტრიქონად ამოკაწრული წარწერა, რომელიც მარჯვნიდან მარცხნივ იკითხება. მისგან დასავლეთით, სიგანეში 1-2 ქვის გამოტოვებით, 20 სმ-ით დაბლა პირველ წარწერასთან შედარებით, არის მეორე წარწერა, რომელსაც წერის იმავე მიმართულება აქვს. წარწერაში მეორე და მესამე ასო დაზიანებულია. ორივე წარწერაში იკითხება:

APCANC

თ. ყაუხჩიშვილის აზრით, ეს უნდა იყოს საკუთარი სახელი „არსანსი“.[217] წარწერა თ. ყაუხჩიშვილმა პირველად 1967 წელს გამოსცა.

მკვლევარი აღნიშნავს, რომ ეს სახელი მხოლოდ ვანის წარწერაში იხსენიება და ჩამოთვლის მსგავს საკუთარ სახელებს: Ἄρσανος (Diod. Sicul. 17, 6); Ἀρσᾶς (Oxy, VII, 1063, II (II-III); Ἀρσάις (Teb. I, 121, 109). თ. ყაუხჩიშვილი განსაკუთრებულ ყურადღებას ამახვილებს ელინისტური პერიოდისთვის უჩვეულო წერის მიმართულებაზე, რაც, მისი აზრით, წერის შეფარვით მანერაზე მიუთითებს, რითაც ხელოსნის (მოქანდაკის, არქიტექტორის) სახელია გამჟღავნებული.[218] სახელს მამაკაცის სახელად მიიჩნევენ სხვა მკლევარებიც.[219] ი. ვინოგრადოვი მას მამაკაცის ქართულ სახელს „არსენს“ უკავშირებს.[220]

დათარიღებისას თ. ყაუხჩიშვილი ითვალისწინებს პალეოგრაფიულ ნიშნებს (გაშლილი ω, მრგვალი σ, ν-ს მოხაზულობა, α ჩატეხილი ჰასტით), რომელთა საერთო სტილის გათვალისწინებით წარწერა ძვ. წ. IV-III საუკუნეებს უნდა მიეკუთვნებოდეს.[221]

[216] თ. ყაუხჩიშვილი იყენებს ტერმინს „წარმართული“, რომელიც, ჩვენი აზრით, ყველა აკადემიურ გამოცემაში სამომავლოდ უნდა შეცვლილ იქნას ტერმინით „წინარექრისტიანული“, ტერმინ „წარმართულის“ დეროგატორული ხასიათის გამო

[217] თ. ყაუხჩიშვილი, ვანის ბერძნული წარწერები. საქართველოს სსრ მეცნიერებათა აკადემიის მოამბე. XLVIII. №1. 1967, გვ. 253-258

[218] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. I. დასავლეთ საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 1999, გვ 148

[219] ს. რამიშვილი. წერილობითი არტეფაქტები ვანის არქეოლოგიური გათხრებიდან. მატიანე. ვანის რაიონის ისტორიის, ეთნოგრაფიისა და ფოლკლორის კვლევის ცენტრის კრებული. ვანი. 2016, გვ. 45-46

[220] J. G. Vinogradov. The Inscribed Bronze from Vani. Pontische Studien. Kleine Schriften zur Geschichte und Epigraphik des Schwarzmeerraumes. Mainz: Philipp Von Zabern. 1997, გვ. 577

[221] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. I. დასავლეთ საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 1999, გვ. 148-149

## ვანის წარწერა წინარექრისტიანული სამლოცველოს სამხრეთ გარეთა კედელზე

ვანის ნაქალაქარის კარიბჭის ძირითად კედელზე მიშენებული პატარა წინარექრისტიანული სამლოცველოს სამხრეთ კედელზე, ამჯერად გარედან, ზემოდან მეორე ქვაზე, სულ კიდეზე, მიწიდან 143 სმ-ზე, ჩანს ბერძნული წარწერის კვალი (იხ. დანართი 9). წარწერის სიგრძე 14 სმ-ია. სტრიქონების ბოლოს თ. ყაუხჩიშვილი შემდეგ ასოებს კითხულობს:

+A+..P...PΛ

თ. ყაუხჩიშვილი წარწერის აღდგენას ვერ ახერხებს და მიუთითებს, რომ ასოთა მოხაზულობის მიხედვით იგი შეიძლება დათარიღდეს დაახლოებით ძვ. წ. IV-III საუკუნეებით.[222]

მართალია, ეს წარწერა ფრაგმენტულია, თუმცა თვალში საცემია მისი კავშირი ვანის არსანსის, ასევე ვანის წინარექრისტიანული ქალღმერთისადმი მიძღვნილ წარწერებთან.

უნდა აღინიშნოს, რომ ეს წარწერა ჩვენ ადგილზე ვნახეთ 2022 წლის ზაფხულში და ფაქტობრივად სრულად გადაშლილია.

[222] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. I. დასავლეთ საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 1999, გვ. 149

## დედატოსის წარწერა

საქართველოს ეროვნული მუზეუმის სეიფში ინახება ოქროს ბეჭედი, რომელიც 1969 წელს იქნა მოპოვებული ვანში წარჩინებული მეომრის სამარხში (იხ. დანართი 10). ბეჭდის ფარაკზე გამოსახულია მდედრობითი სქესის ღვთაება, ხოლო მის ირგვლივ ნეგატიურად ჩაჭდეულია წარწერა ბერძნული მთავრული ასოებით:

ΔΕΔΑΤΟΣ

წარწერას თ. ყაუხჩიშვილი ასე კითხულობს: Δεδατος დედატოსი

დედატოსი ნივთის მესაკუთრედაა მიჩნეული, ხოლო ბეჭედი ადგილობრივ ნახელავადაა მიჩნეული.[223]

სახელი დედატოსი ვანში დადასტურებულ სხვა სახელებთან ერთად ადგილობრივ სახელებად მიაჩნია ს. რამიშვილს, გამომდინარე იქიდან, რომ ეს სახელები ბერძნულ ონომასტიკონში არ დასტურდება.[224]

წარწერა გამოცემულია მარგ. ლორთქიფანიძის მიერ,[225] რომელიც წარწერისა და ნივთის მთლიანი ანალიზის საფუძველზე, წარწერას ათარიღებს ძვ.წ. IV ს-ის I ნახევრით. თ. ყაუხჩიშვილის აზრით, ასოთა მოხაზულობის მიხედვით (Ε კუთხოვანი, Α სწორი შემაერთებელი ხაზით, Σ-ის ფრაგმენტით, უფრო მსხვილ ასოებში პატარა o-ს ჩართვით) წარწერა შეიძლება დათარიღდეს ძვ.წ. IV-III სს-ით.[226]

ოთარ ლორთქიფანიძე მიიჩნევს, რომ ეს ბეჭედი უფლებრივი საბეჭდავი ბეჭედია.[227] მისი აზრით, ძვ. წ. IV საუკუნის მეორე ნახევარსა და III საუკუნის პირველ ნახევარში, როდესაც კოლხეთის სამეფო დასუსტებულია, სავარაუდოდ „ვანის მხარემ („ვანის ქვეყანა") მიაღწია გარკვეულ პოლიტიკურ დამოუკიდებლობას. ახალი მმართველები, რომელთა შორის, იქნებ პირველი იყო დედატოსი, შესაძლოა, მეფეებადაც კი იწოდებოდნენ. ამის არაპირდაპირ მოწმობად შეიძლება მივიჩნიოთ ვანში აღმოჩენილი ძვ. წ. IV-III საუკუნეების ადგილობრივი კრამიტები, რომელთა დამღებზე მოიხსენიებიან მეფეები (მაგ. Βασιλικὴ Μηλάβες)".[228]

---

223 თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. I. დასავლეთ საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 1999, გვ. 150

224 ს. რამიშვილი. წერილობითი არტეფაქტები ვანის არქეოლოგიური გათხრებიდან. მატიანე. ვანის რაიონის ისტორიის, ეთნოგრაფიისა და ფოლკლორის კვლევის ცენტრის კრებული. ვანი. 2016, გვ. 46-47

225 მარგ. ლორთქიფანიძე. არქაული და „არქაიზირებული" საბეჭდავი ბეჭდები ვანიდან: ვანი. II. რედ. ო. ლორთქიფანიძე. თბილისი, გამომცემლობა: მეცნიერება. 1976, გვ. 135-147

226 თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. I. დასავლეთ საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 1999, გვ. 150

227 ოთ. ლორთქიფანიძე. ვანი „ოქრომრავალი" კოლხეთის უძველესი რელიგიური ცენტრი. Jahrbuch des Romisch-Germanischen Zentralmuseums Mainz, 42. Jahrgang 1995 (1996). s. 353-401, გვ. 23. ქართულ და გერმანულ ენებზე. გერმანულად გამოცემულია ხსენებულ კრებულში

228 ოთ. ლორთქიფანიძე. ვანი „ოქრომრავალი" კოლხეთის უძველესი რელიგიური ცენტრი. Jahrbuch des Romisch-Germanischen Zentralmuseums Mainz, 42. Jahrgang 1995 (1996). s. 353-401, გვ. 24-25. ქართულ და გერმანულ ენებზე. გერმანულად გამოცემულია ხსენებულ კრებულში

## მელაბეს წარწერა

ვანის ადგილობრივი წარმოების კრამიტზე ბერძნულენოვანი დამღაა გამოსახული (იხ. დანართი 11):

ΒΑΣΙΛΙΚΗ

ΜΗΛΑΒΗ.

თ. ყაუხჩიშვილმა წარწერა ასე აღადგინა და სავარაუდო თარგმანი შემოგვთავაზა:

βασιλική Μηλαβης სამეფო (საწარმოო) მელაბეს (საკუთარი სახელი? )[229].

ასოთა მოხაზულობით დამღა მან ძვ.წ. IV-III სს-ით დაათარიღა, თუმცა, კრამიტი აღმოჩენილია ძვ.წ. II-I საუკუნეების ფენებში.[230] სავარაუდოოდ, ამ დროს ხდება მისი მეორადი გამოყენება.

ამ დამღის გვერდით ჩვენთვის ცნობილ ცალებზე ყველგან არის მეორე დამღაც, რომელიც შემდეგი შინაარსისაა: ΜΗΝΟ. როგორც ჩანს, აქ კიდევ ერთი სახელია მოხსენიებული — მენო. დამღა ისეა დასმული კერამიკული ნაწარმის სხვადასხვა ცალებზე, რომ, როგორც ჩანს, ეს დამღა ერთიანი იყო. გამომდინარე იქიდან, რომ ორივე დამღას ერთნაირი ფორმა აქვს ყველა ცალზე, ისინი ცალცალკე დამღას არ წარმოადგენენ და მასზე, ერთის მხრივ, ჩანს ის წარწერა, რომელზეც აქამდე არაერთხელ გამახვილებულა ყურადღება მეცნიერების მიერ, მეორეს მხრივ, სახელი — მენო.

ოთარ ლორთქიფანიძე ამ წარწერის მაგალითზე ამტკიცებს, რომ რომ დედატოსის ბეჭედი უფლებრივი საბეჭდავი ბეჭედია.[231] მისი აზრით, ძვ. წ. IV საუკუნის მეორე ნახევარსა და III საუკუნის პირველ ნახევარში, როდესაც კოლხეთის სამეფო დასუსტებულია, სავარაუდოდ „ვანის მხარემ („ვანის ქვეყანა") მიაღწია გარკვეულ პოლიტიკურ დამოუკიდებლობას. ახალი მმართველები, რომელთა შორის, იქნებ პირველი იყო დედატოსი, შესაძლოა, მეფეებადაც კი იწოდებოდნენ. ამის არაპირდაპირ მოწმობად შეიძლება მივიჩნიოთ ვანში აღმოჩენილი ძვ. წ. IV-III საუკუნეების ადგილობრივი კრამიტები, რომელთა დამღებზე მოიხსენიებიან მეფეები (მაგ. Βασιλική Μηλάβες)".[232]

---

[229] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. I. დასავლეთ საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 1999, გვ. 151

[230] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. I. დასავლეთ საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 1999, გვ. 151

[231] ოთ. ლორთქიფანიძე. ვანი „ოქრომრავალი" კოლხეთის უძველესი რელიგიური ცენტრი. Jahrbuch des Romisch-Germanischen Zentralmuseums Mainz, 42. Jahrgang 1995 (1996). s. 353-401, გვ. 23. ქართულ და გერმანულ ენებზე. გერმანულად გამოცემულია ხსენებულ კრებულში

[232] ოთ. ლორთქიფანიძე. ვანი „ოქრომრავალი" კოლხეთის უძველესი რელიგიური ცენტრი. Jahrbuch des Romisch-Germanischen Zentralmuseums Mainz, 42. Jahrgang 1995 (1996). s. 353-401. გვ. 24-25. ქართულ და გერმანულ ენებზე. გერმანულად გამოცემული ხსენებულ კრებულში

მელაზე მეფის სახელად არ მიაჩნია თ. ლეჟავას.[233] სახელები — მელაზესი, ორაძოსი, ხორსიპი, დედატოსი, მენო, ერმო..., ხ-ხა... ადგილობრივ სახელებად მიაჩნია ს. რამიშვილს, გამომდინარე იქიდან, რომ ეს სახელები ბერძნულ ონომასტიკონში არ დასტურდება.[234]

[233] თ. ლეჟავა, ვანის ნაქალაქარზე აღმოჩენილი კრამიტის ბერძნულწარწერიანი დამღები. მნემოსინე, სტუდენტთა შრომები ელინოლოგიასა და ლათინისტიკაში. №4. 2009-2011, გვ. 165-166

[234] ს. რამიშვილი. წერილობითი არტეფაქტები ვანის არქეოლოგიური გათხრებიდან. მატიანე. ვანის რაიონის ისტორიის, ეთნოგრაფიისა და ფოლკლორის კვლევის ცენტრის კრებული. ვანი. 2016, გვ. 46-47

## ორამოსის წარწერა

ვანის ადგილობრივი წარმოების კრამიტზე ბერძნულენოვანი დამღაა გამოსახული (იხ. დანართი 11):

OPAZO Ὀράζο,

წარწერას თ. ყაუხჩიშვილი ასე აღადგენს და თარგმნის: Ὀράζου ორამოსია.[235]

ასოთა მოხაზულობით დამღას ძვ.წ. IV-III სს-ით ათარიღებენ. კრამიტი აღმოჩენილია ძვ.წ. II-I სს-ის ფენებში.[236] სავარაუდოდ. ამ დროს ხდება მისი მეორადი გამოყენება.

თარგმანთან დაკავშირებით უნდა აღინიშნოს, რომ სახელი ორამოსი სხვა ბერძნული წარწერებით დადასტურებული არ არის. შესაბამისად, ჩვენი ვარაუდით, ეს სიტყვა ფრაგმენტულია და შეადგენს ზმნის ἀγοράζω რომელიმე ფორმას. ამ ზმნას ლიდლ-სკოტის ლექსიკონის მიხედვით შემდეგი მნიშვნელობები გააჩნია: „გადაცემა, სავაჭრო ადგილის დაკავება, სავაჭრო ადგილას ყიდვა, აგორასთან მისვლა“[237]. ჩვენს შემთხვევაში, უფრო სავარაუდოა ნივთი სავაჭრო ადგილას ყიდვასთან იყოს დაკავშირებული. ეს სიტყვა, როგორც ამ ზმნის სხვადასხვა ფორმა, დადასტურებულია მინიმუმ 16 ბერძნულ წარწერაში.

---

[235] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. I. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 1999, გვ. 151

[236] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. I. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 1999, გვ. 151

[237] A Greek-English Lexicon, compiled by Henry George Liddell and Robert Scott. Revised and Augmented by Sir Henry Stuart Jones with the assistance of Roderick McKenzie and with the cooperation of many scholars. with a revised supplement. Oxford, Clarendon Press. 1996. გვ. 14

## ჰისტიეიოსის და ასტინომ კიროსის წარწერა ვანიდან

ვანში, 1969 წელს წარმოებული გათხრების დროს აღმოჩნდა სინოპური ამფორა, რომელსაც ცალ ყურზე სწორკუთხა ნაჭდევში აქვს სამსტრიქონიანი დამღა. იქვეა ემბლემა — დელფინზე ჩაფრენილი არწივი, რომელიც მოთავსებულია წარწერის მარჯვნივ, ვერტიკალურად. წარწერა შემდეგნაირად იკითხება:

Ἱστιειου

ἐπι Κύρου

ἀστυνομου

წარწერა ასე შეიძლება ითარგმნოს:

ჰისტიეოსის,

კიროსის

ასტინომოსის

წარწერას არქეოლოგები არქეოლოგიური ფენის და გრაკოვის მიერ შესრულებული სინოპური დამღების კლასიფიკაციის მიხედვით ძვ. წ. IV საუკუნის შუა ხანებით, სავარაუდოდ, ძვ. წ. 360-320 წწ-ით ათარიღებენ.[238]

ამ წარწერაში ორივე სახელი რამდენადმე თავისებურადაა გადმოცემული, რადგან სხვა შემთხვევაში, როგორც წესი, ჯერ მაგისტრატურის დასახელება გვხვდება[239] და შემდეგ — საკუთარი სახელი, ხოლო აქ პირიქითაა. სადავო იყო ემბლემის საკითხიც, რამდენად წარმოადგენს იგი კონკრეტული ასტინომის ან ზოგადად ქალაქის სიმბოლოს.[240] როგორც ჩანს, ემბლემა უფრო ზოგადად ქალაქ სინოპს უნდა უკავშირდებოდეს, გამომდინარე იქიდან, რომ იგი სხვა ასტინომების მიერ შესრულებულ ნამუშევარზეც გვხვდება.[241]

უნდა აღინიშნოს, რომ სახელი ჰისტიეიოსი საკმაოდ იშვიათად გვხვდება, სულ რვა წარწერიდანაა ცნობილი, ამათგან სამი სიცილიაზეა აღმოჩენილი, თითო-თითო: კოსზე, როდოსზე, თერაზე, დელოსზე და კალატისში. ნებისმიერ შემთხვევაში, ბერძნულ ონომასტიკონში თუმცა იშვიათად, მაგრამ მაინც გვხვდება. სახელი კიროსი აღმოსავლურია, თუმცა, ბერძნულ სამყაროშიც დასტურდება ასამდე წარწერაში.

[238] ო. ლორთქიფანიძე, რ. ფუთურიძე, ვ. თოლორდავა, ა. ჭყონია. არქეოლოგიური გათხრები ვანში 1969 წელს. ვანი. I. რედ. ო. ლორთქიფანიძე. თბილისი, გამომცემლობა: მეცნიერება. 1972, გვ. 209

[239] რ. ფუთურიძე. იმპორტული ამფორები ვანის ნაქალაქარიდან (ძვ. წ. V-IV სს.). ვანი. II. რედ. ო. ლორთქიფანიძე. თბილისი, გამომცემლობა: მეცნიერება. 1976, გვ. 84

[240] რ. ფუთურიძე. იმპორტული ამფორები ვანის ნაქალაქარიდან (ძვ. წ. V-IV სს.). ვანი. II. რედ. ო. ლორთქიფანიძე. თბილისი, გამომცემლობა: მეცნიერება. 1976, გვ. 84

[241] დაწვრილებით იხ. რ. ფუთურიძე. იმპორტული ამფორები ვანის ნაქალაქარიდან (ძვ. წ. V-IV სს.). ვანი. II. რედ. ო. ლორთქიფანიძე. თბილისი, გამომცემლობა: მეცნიერება. 1976, გვ. 84

## მეომრის სამარხში აღმოჩენილი დამღები ვანიდან

ვანში, მეომრის სამარხში აღმოჩენილი სამო სოლოხა I ტიპის ამფორე-ბიდან ორზე არის დამღა. ამათგან ერთ-ერთზე კარგად განირჩევა ორი ასო: EY და შემკულია ემბლემით[242]. ასოთა ამ შეთანხმებით უამრავი ვარაუდის გამოთქმა შეიძლება, ამიტომ აქ კომენტარის დამატება შეუძლებელია.

[242] რ. ფუთურიძე. იმპორტული ამფორები ვანის ნაქალაქარიდან (ძვ. წ. V-IV სს.). ვანი. II. რედ. ო. ლორთქიფანიძე. თბილისი, გამომცემლობა: მეცნიერება. 1976, გვ. 87

## ჰერაკლეის დამღები ვანიდან

ვანის არქეოლოგიური გათხრებისას ნაპოვნია ამფორა „86 ნაკვეთში, ე.წ. თეთრი ნაგებობის ქვეშ, ყვითელ თიხნარ ფენაში, სადაც ძვ. წ. IV საუკუნეზე ახალი მასალა არ გვხვდება".[243] ამფორაზე მოცემულია ორსტრიქონიანი დამღა, თითო სტრიქონში სამი ასოთი (იხ. დანართი 12):

ΚΑΛ

ΛΙΑ

პირველი სიტყვა რ. ფუთურიძის ვარაუდით, მეთუნე კალიასის სახელი უნდა იყოს[244]. თუმცა, აქ, როგორც ჩანს, თითქმის სრულად წერია კალიასის სახელი, აკლია მხოლოდ ბოლო ასო. ესეც ასევე საკმაოდ გავრცელებული სახელია, გვხვდება 1000-მდე ბერძნულ წარწერაში.

კიდევ ერთი ჰერაკლეის დამღიანი ამფორაა ნაპოვნია ვანში, რომელზეც არის წარწერა ΝΙ.[245] რ. ფუთურიძე მიიჩნევს, რომ ეს ფაბრიკანტის სახელი უნდა იყოს და სახელების სავარაუდო ვარიანტებსაც გვთავაზობს: ნიკანორი, ნიკაგი, ნიკარხოს, ნიკასაგორა, ნიკასიბულოს, ნიკასიონ, ნიკეას, ნიკომედეს, ნიკოსთენეს, ნიკოსტრატოს და სხვ. თუმცა, რადგანაც ჰერაკლეის დამღებზე მსგავსი შემოკლება დაფიქსირებული არ არის, საკითხს ღიად ტოვებს[246].

[243] რ. ფუთურიძე. იმპორტული ამფორები ვანის ნაქალაქარიდან (ძვ. წ. V-IV სს.). ვანი. II. რედ. ო. ლორთქიფანიძე. თბილისი, გამომცემლობა: მეცნიერება. 1976, გვ. 87

[244] რ. ფუთურიძე. იმპორტული ამფორები ვანის ნაქალაქარიდან (ძვ. წ. V-IV სს.). ვანი. II. რედ. ო. ლორთქიფანიძე. თბილისი, გამომცემლობა: მეცნიერება. 1976, გვ. 87

[245] რ. ფუთურიძე. იმპორტული ამფორები ვანის ნაქალაქარიდან (ძვ. წ. V-IV სს.). ვანი. II. რედ. ო. ლორთქიფანიძე. თბილისი, გამომცემლობა: მეცნიერება. 1976, გვ. 87

[246] რ. ფუთურიძე. იმპორტული ამფორები ვანის ნაქალაქარიდან (ძვ. წ. V-IV სს.). ვანი. II. რედ. ო. ლორთქიფანიძე. თბილისი, გამომცემლობა: მეცნიერება. 1976, გვ. 87

## ჰერაკლიდეს დამღები ვანიდან

ვანში, 1970-1971 წლების საველე არქეოლოგიური სამუშაოების დროს მოზაიკური იატაკის მქონე ტაძრის გაწმენდისას აღმოჩნდა კრამიტის ნატეხები. მათ შორის იყო დამღიანი კრამიტის ნატეხი, რომელზედაც განირჩევა ორი ასო — HP, ხოლო მესამე ასო, არქეოლოგების ვარაუდით, A უნდა იყოს[247], შესაბამისად, მათი აზრით, ეს დამღა სინოპურია და ფაბრიკანტის, ჰერაკლიდეს, სახელს ასახავს[248].

ვანის ნაქალაქარზე აღმოჩენილი კიდევ რამდენიმე დამღა, რომელიც ერთმანეთთან არის და თავის მხრივ ამ სინოპურ დამღასთან არის დაკავშირებული. დ. ახვლედიანი, რომელმაც გამოსცა ეს წარწერები, დამღებზე ტექსტს შემდეგი სახით აღადგენს:

1) [HPA]KΛEIΔOY
2) [HPAK]ΛEIΔOY
3) HPA[KΛEIΔOY]
4) HPAKΛEI[ΔOY]
5) HPAKΛEIΔO[Y]
6) მეექვსე ფრაგმენტზე წარწერა მთლიანად გადაშლილია, თუმცა დ. ახვლედიანი აქაც ჰერაკლიდეს დამღას ვარაუდობს.[249]

ამ დამღებს დ. ახვლედიანი არქეოლოგიური კონტექსტის მიხედვით ძვ. წ. III-I საუკუნეებით ათარიღებს.[250]

უნდა აღინიშნოს, რომ ჰერაკლიდე პიროვნების საკუთარ სახელს უნდა აღნიშნავდეს და სავარაუდოდ, ეს ხელოსნის საკუთარი სახელია. ეს სახელი, როგორც ცნობილია, ჰერაკლედან მომდინარეობს, ხოლო ჰერაკლიდები მის შვილებს შეესაბამება, თუმცა, ჰერაკლე ზოგადად ბერძნულ სამყაროში გავრცელებული სახელი იყო და ბერძნულ წარწერებშიც ხშირად დასტურდება. გამომდინარე იქიდან, რომ ეს წარწერა დამღაა, მითოლოგიურ პერსონაჟებზე მეტად, რასაკვირველია, აქ ხელოსნის საკუთარი სახელი უნდა ვიგულისხმოთ.

---

247 ოთ. ლორთქიფანიძე, რ. ფუთურიძე, ვ. თოლორდავა, გ. ლეჟავა, გ. ლორთქიფანიძე, ნ. მათიაშვილი, ა. ჭყონია, გ. მჭედლიშვილი. 1970-1971 წლებში ვანში ჩატარებული საველე-არქეოლოგიური კვლევა-ძიების შედეგები. ვანი. II. რედ. ო. ლორთქიფანიძე. თბილისი, გამომცემლობა: მეცნიერება. 1976, გვ. 21

248 ოთ. ლორთქიფანიძე, რ. ფუთურიძე, ვ. თოლორდავა, გ. ლეჟავა, გ. ლორთქიფანიძე, ნ. მათიაშვილი, ა. ჭყონია, გ. მჭედლიშვილი. 1970-1971 წლებში ვანში ჩატარებული საველე-არქეოლოგიური კვლევა-ძიების შედეგები. ვანი. II. რედ. ო. ლორთქიფანიძე. თბილისი, გამომცემლობა: მეცნიერება. 1976, გვ. 21

249 დ. ახვლედიანი. ვანის ნაქალაქარზე გამოვლენილი დამღიანი კრამიტის ერთი ჯგუფის იდენტიფიკაციისათვის. ამირანი. $IX_{2}$ 2003, გვ. 45

250 დ. ახვლედიანი. ვანის ნაქალაქარზე გამოვლენილი დამღიანი კრამიტის ერთი ჯგუფის იდენტიფიკაციისათვის. ამირანი. $IX_{2}$ 2003, გვ. 45

## სინოპური დამღა ნოქალაქევიდან

2019 წელს სენაკის მუნიციპალიტეტის სოფელ ნოქალაქევის ნაქალაქარის ქვედა ტერასის ორი უბნის კვლევისას, ქართულ-ინგლისურმა არქეოლოგიურმა ექსპედიციამ F თხრილზე სხვადასხვა დანიშნულების ნივთთან ერთად აღმოაჩინა სინოპური ამფორის ნატეხი, რომელზეც სამ სტრიქონად დამღაა ამოტვიფრული. დამღა ჩასმულია სწორკუთხა ნაჭდევში. დამღის მარჯვენა კუთხეში მოცემულია ემბლემა — ე.წ. „რქენია ხარის" გამოსახულება. დამღა[251] გამოქვეყნდა ნოქალაქევის არქეოლოგიური ექსპედიციის ანგარიშებში.[252]

დამღაზე შემორჩენილია შემდეგი წარწერა:

ATAIKOY

ΣΤΙΝΟΜ

ANTIΘE

ჩვენი დაკვირვებით, ამფორის დამღის პირველი ორი სტრიქონის საწყისი ასოები ჩამომტვრეულია, ხოლო მეორე და მესამე სტრიქონის ბოლო ორი ასო — წაშლილი (ან გამოტოვებული შემოკლების მიზნით). წარწერა ასე უნდა იყოს აღდგენილი:

[Π]αταίκου

[ἀ]στυνομ[ου]

Ἀντιθε[ου]

დამღის ტექსტი ასე უნდა ითარგმნოს:

**პატაიკოს(ისა)**

**ასტინომოსისა,**

**ანტითეოსისა.**

პირველ ორ სტრიქონში მოცემულია ეპონიმის (ასტინომის მაგისტრატის სახელი), ხოლო მესამეში — ჰომონიმი (ხელოსნის სახელი). ეპონიმის და ემბლემის — „რქენია ხარის" მიხედვით დგინდება, რომ დამღა ძვ. წ.

[251] ფოტოების და რენდერის მოწოდებისათვის მადლობას ვუხდით ნოქალაქევის ექსპედიციის ხელმძღვანელს, არქეოლოგიის დოქტორ ნიკოლოზ მურღულიას. ამფორის წარწერის და ფიგურის რეკონსტრუქცია (რენდერი) ეკუთვნის ჯერემი კოლვინს (Jeremy Colvin) იხ. დანართი 13

[252] ნ. მურღულია, დ. ლომიტაშვილი, ბ. ლორთქიფანიძე, ნ. ქებულაძე, პ. ევერილი, ი. ქოლვინი, თ. ნინიაშვილი, დ. ალანია, ნ. ხუციშვილი. 2019 წლის ნოქალაქევის ქართულ-ინგლისური არქეოლოგიური ექსპედიციის მოკლე ანგარიში. 2019 წელს ჩატარებული არქეოლოგიური გათხრების მოკლე ანგარიშების კრებული. კულტურული მემკვიდრეობის დაცვის ეროვნული სააგენტო. თბილისი. 2020, გვ. 19-26

305-285 წლებს უნდა მიეკუთვნებოდეს.[253] საკუთარი სახელი ანტითეოსი საკმაოდ იშვიათად გვხვდება, განსაკუთრებით — წარწერებში. ჰომეროსთან ის ეპითეტის, მაგალითად, ოდისევსის ეპითეტის სახით („ღვთისდარი“) გვხვდება (Hom.Od.21.98), თუმცა, არისტოფანეს კომედიაში „ქალები თესმოფორიების დღესასწაულზე“ ანტისთეოსი უკვე საკუთარ სახელად დასტურდება (Ar. Thesm. 897).[254]

საყურადღებოა, რომ დამღის ემბლემად „რქენია ხარის“ გამოსახულება, მეცნიერთა აზრით, იმაზე მიანიშნებს, რომ ძვ.წ. III საუკუნის მეორე ნახევრიდან სინოპში აქემენიდური გავლენა კვლავ თვალსაჩინოა და ეს ემბლემა სხვა ე.წ. „სამეფო“ ემბლემებთან ერთად (ლომი, სპილო, ელვა, ცხენი და ა.შ.) შეიძლება მიჩნეული იყოს აქემენიდურ სიმბოლოებად.[255]

სინოპური ამფორის აღმოჩენა ნოქალაქევის ნაქალაქარზე, ზღვის სანაპიროდან საკმაოდ მოშორებულ ადგილას, მიუთითებს ელინისტური ხანის კოლხეთში, კერძოდ ძვ. წ. IV- III საუკუნეთა მიჯნაზე ეკონომიკურ კავშირებზე სინოპთან.

სინოპი, ტრაპეზუნტთან ერთად ბერძნების ერთ-ერთი პირველი კოლონიაა შავიზღვისპირეთში, რომელიც დაარსებულია ძვ. წ. 756 წ.[256] მოგვიანებით, დაახლოებით ძვ. წ. 630 წ., როგორც ჩანს, აქ დამატებით მოვიდნენ მილეტელი კოლონისტები.[257] საყურადღებოა, რომ გვიანდელ ეტაპზე სუბკოლონიების დაარსების თვალსაზრისით, რეგიონში სწორედ სინოპი გამოირჩეოდა[258].

[253] N. Jefremow. Monarchic Symbols in the Amphora Stamps of Sinope and the Seleucid Influence on the South Coast of the Pontos Euxeinos in the Early Hellenistic Time: Colloque international. Haut Patronage de L'Academie des Inscriptions et Belles-Lettres analyse et exploitation des timbres amphorique Grecs, École française d'Athènes. Université de Rennes 2 – Haute Bretagne Athènes, 3-5 février 2010 Resumes. გვ. 25 ონლაინ ხელმისაწვდომია: https://www.efa.gr/images/manifestations/2010/resumes-colloque-2010-Analyse-et-exploitation-des-timbres-amphoriques-grecs.pdf ბოლო ნახვა: 27.12.2022

[254] „ει μή Κρίτνλλά γ ' Άντιθεου Γαργηττόθεν“ (მე ვარ კრიტილა, ასული ანტითეოსისა, გარგეტოსის დემიდან“)

[255] N. Jefremow. Monarchic Symbols in the Amphora Stamps of Sinope and the Seleucid Influence on the South Coast of the Pontos Euxeinos in the Early Hellenistic Time: Colloque International, Sous le Haut Patronage de L'Academie des Inscriptions et Belles-Lettres analyse et exploitation des timbres amphorique Grecs, École française d'Athènes, Université de Rennes 2 – Haute Bretagne Athènes, 3-5 février 2010 Resumes. გვ. 25

[256] ნ. ფიფია. ელინური ექსპერიმენტი დასავლეთ საქართველოში — ბერძნული ახალშენები (გენეზისი, ისტორია). ისტორიის დოქტორის აკადემიური ხარისხის მოსაპოვებლად წარმოდგენილი დისერტაცია. თბილისი. 2013. გვ. 41

[257] V. Gorman. Miletos, the Ornamement of Ionia – a History of the City to 400 BCE. Michigan: Michigan University Press. 2004, გვ. 257; ნ. ფიფია. ელინური ექსპერიმენტი დასავლეთ საქართველოში — ბერძნული ახალშენები (გენეზისი, ისტორია). ისტორიის დოქტორის აკადემიური ხარისხის მოსაპოვებლად წარმოდგენილი დისერტაცია. თბილისი. 2013, გვ. 42

[258] ნ. ფიფია. ელინური ექსპერიმენტი დასავლეთ საქართველოში — ბერძნული ახალშენები (გენეზისი, ისტორია). ისტორიის დოქტორის აკადემიური ხარისხის მოსაპოვებლად წარმოდგენილი დისერტაცია. თბილისი. 2013, გვ. 41

მაკედონიის სამეფოს აღმავლობამ და ათენის პოზიციების შესუსტე-ბამ შავიზღვისპირეთში ძვ. წ. IV საუკუნეში რეგიონში სინოპის როლის გაძლიერება გამოიწვია. თუკი აქამდე ათენი გამოდიოდა სხვა ბერძნულ ცენტრებთან კომერციული შუამავლის როლში, ამ დროიდან სინოპი ას-რულებს ამ ფუნქციას.[259] შედეგად, ძვ. წ. IV ს-ის მიწურულიდან კოლხეთ-ში სინოპური ამფორები დიდი რაოდენობით შემოდის.[260] ზოგი მეცნიერი მიიჩნევს, რომ სინოპელები არა მხოლოდ ვაჭრობენ სამხრეთ-აღმოსავ-ლეთ შავიზღვისპირეთთან, არამედ იქ რამდენიმე ახალშენსა თუ ემპო-რიას აფუძნებენ, მაგალითად: კერასუნტში, კოტიორაში და ტრაპეზუნ-ტში.[261] თუმცა, ეს მოსაზრება არ არის მართებული. **ტრაპეზუნტი,** რო-გორც აღვნიშნეთ, ადრეულ ეტაპზე მილეტელების მიერაა დაარსებული ძვ. წ. 756 წელს, ხოლო **კერასუნტი,** კვლავ მილეტების მიერ, ოღონდ შა-ვიზღვისპირეთის კოლონიზაციის მეორე ეტაპზე, რომელიც დაიწყო ძვ. წ. 630 წელს სწორედ კერასუნტის და სინოპეს დაარსებით.[262] რაც შეეხება **კოტიორას,** გამომდინარე იქიდან, რომ ის პირველად ქსენოფონტესთან იხსენიება ელინურ ქალაქად (Xen. Anab. 5.5) და პირდაპირ მითითებუ-ლია, რომ კოტიორა სინოპელთა ახალშენია, ეს მოსაზრება სავსებით მარ-თებულია.

ზოგიერთი მკვლევარი ვარაუდობს, რომ სინოპელთა ახალშენი არ-სებობდა ქობულეთის ფიჭვნარშიც.[263] არსებობს მოსაზრება, რომ სინო-პელთა უბანი ქალაქ ფაზისშიც მდებარეობდა,[264] რასაც ადასტურებს სი-ნოპური ამფორების, ლუთერიების და კრამიტის ფრაგმენტების დიდი

---

[259] დეტალურად იხ. **ნ. ფიფია.** ელინური ექსპერიმენტი დასავლეთ საქართველოში — ბერძნული ახალშენები (გენეზისი, ისტორია). ისტორიის დოქტორის აკადემიური ხარისხის მოსაპოვებლად წარმოდგენილი დისერტაცია. თბილისი. 2013, გვ. 51-55; კოლხეთის ბერძნული კოლონიების სტატუსთან დაკავშირებით იხ. ასევე: **N. Phiphia.** Greek Colonies in Ancient Colchis – Poleis or Emporia? წიგნში: Comparing Greek Colonies, Mobility and Settlement Consolidation from Southern Italy to the Black Sea (8th – 6th Century BC). Proceedings of the International Conference (Rome, 7.–9.11.2018) Edited by: Camilla Colombi, Valeria Parisi, Ortwin Dally, Martin Guggisberg and Giorgio Piras. De Gruyter. 2022, გვ. 104-112. https://doi.org/10.1515/9783110752151-008

[260] **რ. ფუთურიძე**, იმპორტული ამფორები ვანის ნაქალაქარიდან. ვანი II. თბილისი. 1976, გვ. 79-80; **გ.გამყრელიძე.** ცენტრალური კოლხეთის ძველი ნამოსახლარები. თბილისი: გამომცემლობა: მეცნიერება. 1982, გვ. 99-100

[261] გ. გამყრელიძე. გრაფიტოიანი სინოპური და კოლხური ამფორები ქალაქ ფოთი-ფასისის კონტექსტში, Online არქეოლოგია. N2, 2012, გვ. 116

[262] ნ. ფიფია. ელინური ექსპერიმენტი დასავლეთ საქართველოში — ბერძნული ახალშენები (გენეზისი, ისტორია). ისტორიის დოქტორის აკადემიური ხარისხის მოსაპოვებლად წარმოდგენილი დისერტაცია. თბილისი. 2013, გვ. 42

[263] **მ. ინაძე.** ძველი კოლხეთის ისტორიის საკითხები. თბილისი, გამომცემლობა: არტანუჯი. 2009, გვ. 278-280; **Д. Ахвледиани.** Взаимоотношения Колхиды и Синопы. Кавказоведение, №5. 2004, გვ. 91-97

[264] გ. გამყრელიძე. გრაფიტოიანი სინოპური და კოლხური ამფორები ქალაქ ფოთი-ფასისის კონტექსტში, Online არქეოლოგია. N2, 2012, გვ. 117

რაოდენობა.[265] ორივე მოსაზრებასთან დაკავშირებით უნდა აღინიშნოს, რომ კოლხეთის ბერძნული კოლონიები თავდაპირველად დაარსებულია მილეტელი კოლონისტების მიერ, ხოლო შემდგომ პერიოდში ამ ახალშენების ხელახალი დაარსება კი არ ხდება, არამედ კოლონისტების ახალი, სხვა ტერიტორიებიდან მოსული ბერძნებით შევსება, თუმცა, გამომდინარე იქიდან, რომ ზოგადად ბერძენი კოლონისტების მცირე რაოდენობა წარმოადგენს ელინური ექსპერიმენტის დასასრულის მიზეზს,[266] დამატებით ბერძენი მოსახლეობის აქ მოსვლა მაინც ნაკლებადაა სავარაუდო. სინოპური კერამიკის არსებობა ანტიკური ხანის კოლხურ არქეოლოგიურ ძეგლებზე სინოპელების მიერ კოლხეთში ახალშენების დაარსებას არ უნდა ნიშნავდეს. ამას რამდენიმე მიზეზი ეწინააღმდეგება: 1) ნარატიულ წყაროებში არსად არის მინიშნება სინოპელების აქტიურობაზე, სამაგიეროდ, მილეტელების აქტიურობა ჩანს რეგიონში — ფაზისის დამაარსებელი თემისტაგორა მილეტელია (Pompon. de chron. 1, 19, 108), ფაზისი მილეტელების დაარსებული ჩანს ნუმიზმატიკური[267] და ეპიგრაფიკული (იხ. წარწერა ვერცხლის ფიალაზე ზუბოვკიდან) მასალებით; 2) ფიჭვნარის[268] და ვანის[269] ძვ. წ. IV საუკუნის არქეოლოგიურ მასალაში სინოპური კერამიკა ჩანს სხვა ბერძნული ცენტრების მიერ წარმოებულ კერამიკასთან ერთად, ამასთან, ვანში, რომელიც ჰინტერლანდს წარმოადგენს, სინოპური კერამიკის აღმოჩენა არ შეიძლება მიანიშნებდეს აქ სინოპური დასახლების არსებობას, შესაბამისად, არც სანაპიროზე სინოპური კერამიკის არსებობა უნდა მივიჩნიოთ აქ სინოპელების მიერ ახალი ახალშენის დაარსების საკმარის არგუმენტად. ვფიქრობთ, უფრო მოსალოდნელია, რომ აქ უკვე მცხოვრები მილეტელების შთამომავლები ახორციელებდნენ შუამავლის როლს სხვა ბერძნებსა და ადგილობრივ კოლხებს შორის.

[265] **ოთ. ლორთქიფანიძე.** ანტიკური სამყარო და ძველი კოლხეთი. თბილისი, თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტის გამომცემლობა. 1966, გვ. 117-146; **რ. ფუთურიძე.** იმპორტული ამფორები ვანის ნაქალაქარიდან (ძვ. წ. V-IV სს.). ვანი. II. რედ. ო. ლორთქიფანიძე. თბილისი, გამომცემლობა: მეცნიერება. 1976, გვ. 79- 90

[266] T. Dundua, N. Phiphia. Greek Cities in Colchis. Point of View. Academia Letters. 2021. გვ. 3-4

[267] თ. დუნდუა, გ. დუნდუა და სხვ. კოლხური თეთრი/ქართული ნუმიზმატიკის ინგლისურ-ქართული ონლაინ კატალოგი. ხელმისაწვდომია: http://geonumismatics.tsu.ge ბოლო ნახვა: 04.01.2023

[268] დაწვრილებით იხ. **ა. კახიძე, მ. ვიკერსი**. ფიჭვნარი. ტ. 1. თბილისი, გამომცემლობა: კოლხები. 2004. გვ. 94-102, 117-118; **ა. კახიძე, ნ. ვაშაკიძე.** ფიჭვნარი. ტ. 3. ბურსა. 2010, გვ. 42-50

[269] დაწვრილებით იხ. **რ. ფუთურიძე.** იმპორტული ამფორები ვანის ნაქალაქარიდან (ძვ. წ. V-IV სს.). ვანი. II. რედ. ო. ლორთქიფანიძე. თბილისი, გამომცემლობა: მეცნიერება. 1976, გვ. 79-90; **გ. გამყრელიძე.** მთისძირის არქეოლოგიური ძეგლები. ვანი. III. რედ. ო. ლორთქიფანიძე. თბილისი, გამომცემლობა: მეცნიერება. 1977. გვ. 58-70; **ელ. გიგოლაშვილი, დ. კაჭარავა, მ. ფირცხალავა, რ. ფუთურიძე, ა. ჭყონია.** ვანის ნაქალაქარის ზედა ტერასაზე 1970-77 წლებში მოპოვებული არქეოლოგიური მასალების კატალოგი. ვანი. IV. თბილისი, გამომცემლობა: მეცნიერება. 1977, გვ. 41-114

მიუხედავად ამისა, სინოპის ეკონომიკური როლი მაინც გაძლიერებული ჩანს. ამასთან დაკავშირებით დამატებითი არგუმენტია ნუმიზმატიკური მონაცემები. თუკი ძვ. წ. VI-V საუკუნიდან მხოლოდ ერთი სინოპური მონეტაა ჩვენამდე მოღწეული, რომელიც ფიჭვნარის სამაროვანზეა აღმოჩენილი, ძვ. წ. IV საუკუნით დათარიღებული სინოპური მონეტების რაოდენობა 150-ს აჭარბებს,[270] მათ შორის გარკვეული ნაწილი განძის სახით არის აღმოჩენილი 1948 წელს ფიჭვნარში. განძის წონა 6-8 კგ. იყო. განძის ძირითადი ნაწილი გაიფანტა და შემორჩენილი ნაწილიდან მხოლოდ 110 სინოპური დრაქმა გადარჩა. საყურადღებოა, რომ ძვ. წ. IV საუკუნის სინოპური დრაქმები აღმოჩენილია ურეკში, ბათუმის მიდამოებში (4 ცალი) და ასევე ნაპოვნია სოხუმში.[271] ძვ. წ. IV საუკუნეში იმპორტული მონეტებიდან სწორედ სინოპური ფული დომინირებს, შესაბამისად, კოლხეთს, ისევე როგორც მთელს შავიზღვისპირეთის რეგიონს, აქტიური ეკონომიკური ურთიერთობა სწორედ სინოპთან ჰქონდა.

ვფიქრობთ, ვარაუდი იმის შესახებ, რომ „აღმოსავლეთ ხმელთაშუაზღვისპირეთის სავაჭრო საქონელი ქ. სინოპის გავლით ხვდებოდა ქ. ფასისში და შემდეგ მდ. რიონის გავლით გადანაწილდებოდა შიდა კოლხეთში“,[272] გასაზიარებელი უნდა იყოს, რადგან ამას დამატებით ადასტურებს ნოქალაქევში აღმოჩენილი ეს სინოპური ამფორაც. ამასთან, უნდა აღინიშნოს, რომ ამ დამღის აღმოჩენა, თავის მხრივ, დამატებით ადასტურებს იმას, რომ ბერძნულ კოლონიებსა და ადგილობრივ მოსახლეობას შორის ვაჭრობა ძვ. წ. IV საუკუნეში აქტიურად მიმდინარეობს.

[270] Г. Дундуа. Нумизматика античной Грузии. Тбилиси, Издательство: Мецниереба. 1987, გვ. 33-36
[271] თ. დუნდუა, გ. დუნდუა და სხვ. კოლხური თეთრი/ქართული ნუმიზმატიკის ინგლისურ-ქართული ონლაინ კატალოგი. ხელმისაწვდომია: http://geonumismatics.tsu.ge ბოლო ნახვა: 04.01.2023
[272] გ. გამყრელიძე, გრაფიტოიანი სინოპური და კოლხური ამფორები ქალაქ ფოთი-ფასისის კონტექსტში, Online არქეოლოგია, N2, 2012, გვ.118

## დელფოს წარწერა სანის მოხსენიებით

დელფოს ერთ წარწერაში, რომელიც ძვ.წ. 270- 260 წწ.-ით თარიღდება, იკითხება:

θε[οί].

Δελφοὶ ἔδωκαν Σάννωι Ἀντα[———, αὐτῶι καὶ ἐκγόνοις],

προξενίαν, πρ[ο]μαντείαν, προε[δρίαν, προδικίαν, ἀσυλίαν]...[273]

თ. ყაუხჩიშვილი თარგმანის ასეთ ვერსიას გვთავაზობს:

„დელფომ უბოძა სანოსს (იგივე სანს)... უფლება პროქსენოსისა, უფლება სხვაზე ადრე მისნობის შეტყობისა“.[274]

ჩვენი ვერსიით, უფრო სრულად აღნიშნული მონაკვეთი ასე შეიძლება ითარგმნოს:

„ღმერთები. დელფოსმა მიანიჭა სანოსს პირდაპირ პროქსენია, წინასწარ მისნობის შეტყობისა...“

Σάννος შეიძლება იყოს, როგორც საკუთარი, ისე ეთნიკური სახელი. ეს უკანასკნელი  ერთ-ერთ ქართველური ტომის სახელს, „სანებს“ შეესაბამებოდა.

როგორც საკუთარი სახელი, იგი დასტურდება ეგვიპტეში აღმოჩენილ ბერძნულ პაპირუსებში.[275] ამასთანავე, Σάννος,  როგორც ძაღლის სახელი, დასტურდება კლავდიუს ელიანუსის ნაშრომში “ცხოველთა ბუნებისათვის“.[276]

საყურადღებოა, რომ ბერძნულ ეპიგრაფიკაში არაერთხელ დასტურდება Σάνν/Σάν ძირის მქონე საკუთარი სახელები.

თ. ყაუხჩიშვილი აღნიშნავს, რომ ყველა ეს სახელი არ შეიძლება დავუკავშიროთ „სან“ სატომო სახელს. მაგალითად,  ბერძნული საკუთარი სახელი Σαννίων ბერძენთა შორის უკვე კლასიკურ ეპოქაში იყო პოპულარული (როდესაც ბერძნებმა სანების არსებობა არც კი იცოდნენ).[277]

---

[273] Supplementum epigraphicum graecum, vol. XIV, 1957, გვ. 83 N398; წარწერა სრულად იხ. BCH. 382,13[2]. Bulletin de correspondance hellénique.  Volume 78, 1954 ონლაინ ხელმისაწვდომია: https://inscriptions.packhum.org/text/238114?hs=1727-1735 ბოლო ნახვა: 17.08.2021

[274] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ისტორიის ძველი ბერძნული წყაროები. თბილისი, გამომცემლობა: პროგრამა ლოგოსი. 2019, გვ. 233

[275] Preisigke, Fr. Namenbuch. Enthaltend alle griechischen, lateinischen, ägyptischen, hebräischen, arabischen und sonstigen semitischen und nichtsemitischen Menschennamen, soweit sie in griechischen Urkunden (Papyri, Ostraka, Inschriften, Mumienschildern usw) Ägyptens sich vorfinden. Bearbeitet und herausgegeben von F. Preisigke. Mit einem Anhang von Enno Littmann. Heidelberg, Selbstverlag des Herausgebers, 1922, გვ. 361

[276] Ael. NA 11.13. Claudii Aeliani de natura animalium libri xvii, varia historia, epistolae, fragmenta, Vol 1. Aelian. Rudolf Hercher. In Aedibus B.G. Teubneri. Lipsiae. 1864. ონლაინ ხელმისაწვდომია: http://www.perseus.tufts.edu/hopper/text?doc=Perseus%3Atext%3A2008.01.0590%3Abook%3D11%3Achapter%3D13 ბოლო ნახვა: 17.08.2021

[277] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ისტორიის ძველი ბერძნული წყაროები. თბილისი, გამომცემლობა: პროგრამა ლოგოსი. 2019, გვ. 233

მიუხედავად ამისა, ამ კონკრეტული წარწერის Σάννος თ. ყაუხჩიშვილს მიაჩნია ეთნიკურ სახელად და მას უკავშირებს ქართულ სატომო სახელს - „სანებს“ - Σάννοι, რომელმაც გარკვეული დროიდან ჩაანაცვლა „მაკრონების“ სახელი ბერძნულ მწერლობაში და მაგალითისთვის მოყავს სტრაბონის გეოგრაფიის ერთი პასაჟი (XII, 3, 18), სადაც მითითებულია, რომ ისინი, ვინც წინათ მაკრონები იყვნენ, ახლა სანებად იწოდებიან.[278]

პანტიკაპეიონის წარწერაში დადასტურებულია Σάνν/Σάν ძირიანი სახელი, რომლის დაკავშირებას Σάννοι სატომო სახელთან ზგუსტა სახიფათოდ მიიჩნევს, რადგან, მისი აზრით, ცნობილია ამ ეთნიკონის მეორე ფორმაც Τζάννοι.[279]

თ. ყაუხჩიშვილის აზრით, ამ მეორე დაწერილობის არსებობა არ არის დაბრკოლება საიმისოდ, რომ საკუთარი სახელი ეთნიკური სახელიდან წარმოშობილად მივიღოთ, განსაკუთრებით იმის გათვალისწინებით, რომ ეს სატომო სახელი თავდაპირველად იწერებოდა Σάννοι (მაგ. სტრაბონთან), ხოლო მოგვიანებით - Τζάννοι, Τζανική, Θιαννική (იმავე მნიშვნელობით. პროკოპი კესარიელი, სტეფანე ბიზანტიონელი, ევსტათი თესალონიკელი...).[280] მკვლევარი შენიშნავს, რომ „ქართულად დღესაც არსებობს სან-, ზან-, და ჭან- სახელების შემცველი საკუთარი სახელები, ტოპონიმები ისევე, როგორიც იყო ამ ძირის სატომო სახელებიც, რომლებიც, როგორც ჩანს, ეთნიკურად და პოლიტიკურად ფარავდნენ ერთმანეთს, მაგრამ ფონეტიკურად მთლად იდენტური ფორმა არ ჰქონიათ დროის სხვადასხვა მონაკვეთში“.[281]

ქართველურ სამყაროსთან ამ წარწერის კავშირის ასახსნელად საჭიროა სრულად მიმოვიხილოთ, კონკრეტულად რომელ ავტორებთან არიან დადასტურებული სანები/ჭანები და შესაბამისად, რომელ საუკუნეში შეიძლება ჩაითვალოს მათი მოხსენიება ქართველურ სამყაროსთან კავშირის დამადასტურებლად.

სანები პირველად სტრაბონთან იხსენიებიან (ძვ. წ. I-ახ. წ. I საუკუნეები[282]). შემდეგ სანებს იხსენიებს პლინიუსი (ახ. წ. I საუკუნე[283]), მოგვიან-

[278] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ისტორიის ძველი ბერძნული წყაროები. თბილისი, გამომცემლობა: პროგრამა ლოგოსი. 2019, გვ. 233

[279] L. Zgusta, Die Personennamen Griechischer Städte der Nördlichen Schwarzmeerküste: Die ethnischen Verhältnisse, namentlich das Verhaltnis der Skythen und Sarmaten, im Lichte der Namenforschung, Praha, Nakl. Ceskoslovenské akademie ved, 1955, გვ. 411, § 1145

[280] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ისტორიის ძველი ბერძნული წყაროები. თბილისი, გამომცემლობა: პროგრამა ლოგოსი. 2019, გვ. 234

[281] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ისტორიის ძველი ბერძნული წყაროები. თბილისი, გამომცემლობა: პროგრამა ლოგოსი. 2019, გვ. 234

[282] Strabo. 12.3, Strabo. ed. H. L. Jones, The Geography of Strabo. Cambridge, Mass.: Harvard University Press; London: William Heinemann, Ltd. 1924

[283] Plin. Nat. 6.4, The Natural History. Pliny the Elder. John Bostock, M.D., F.R.S. H.T. Riley, Esq., B.A. London. Taylor and Francis. 1855

ებით — ფლავიუს არიანე (ახ. წ. II საუკუნე[284]). ერთი შეხედვით, ეს ქრონოლოგიური დიაპაზონი ძვ. წ. III საუკუნეში დელფოს მანუმისიებში ნახსენები სანის ქართველურ სამყაროსთან დაკავშირებას ართულებს, თუმცა, ტერმინ „სანის" საკითხი ასე მარტივად გადასაწყვეტი არ არის. ტერმინი „სანი", ერთის მხრივ, დაკავშირებულია მოგვიანო პერიოდის ტერმინთან „ჭანი", რომელიც ნახსენებია პროკოფი კესარიელთან[285], მეორეს მხრივ — „სანიგებთან" და მათთან კავშირში მყოფ „ჰენიოხებთან" და „მაკრონებთან".

ახლა უფრო დეტალურად.

ჰენიოხთა ტომს იხსენიებს ლოგოგრაფოსებიდან დაწყებული მრავალი ბერძენი ავტორი: ჰელანიკე მიტილენელი, ფსევდოსკილაქს კარიანდელი (ძვ. წ. IV ს.), ჰერაკლიდე (ძვ. წ. IV ს.), დიოდოროს სიცილიელი (ძვ. I ს.), სტრაბონი (ძვ. I-ახ. წ. I სს.), ოვიდიუსი, პომპონიუს მელა (ახ. წ. I ს.), ვალერიუს ფლაკუსი (ახ. წ. Iს.), იოსებ ფლავიუსი (ახ. წ. I ს.), კლავდიუს პტოლემაიოსი (ახ. წ. II ს.), აპიანე (ახ. წ. IIს), დიონისიოს პერიეგეტი (ახ. წ. II ს.), ხარაქს პერგამონელი (ახ. წ. II ს.) III საუკუნიდან: ორფიკა, იულიუს სოლინუსი, იუნიანუს იუსტინუსი, რუფუს ფესტუსი, ამიანუს მარცელინუსი, პრისკიანუსი[286]. საყურადღებოა, რომ ავტორები, რომლებიც მესამე საუკუნიდან იხსენიებენ ამ ტომს, ლიტერატურულ ტრადიციას უფრო ეყრდნობიან და მის თანადროულ ვითარებას არ ასახავენ. ეთნონიმი "ჰენიოხი", როგორც ცოცხალი ტერმინი, წყვეტს არსებობას ახ.წ. III საუკუნის შემდეგ. მის ნაცვლად კოლხეთის სამხრეთით მოსახლე ტომების აღმნიშვნელ სახელწოდებად რჩება „ჭანი", რომელიც ამ პერიოდიდან მთლიანად ენაცვლება ეთნონიმს „ჰენიოხი".[287] აღსანიშნავია, რომ ჩრდილოეთშიც ჰენიოხთა გაერთიანების მემკვიდრეებად გამოდიან სანიგები, რომლებსაც ბიზანტიელი ავტორები ასევე სანებს (ჭანებს) უკავშირებენ. სამხრეთშიც ჰენიოხებს იხსენიებენ ხან სანებთან, ხან კი – მაკრონებთან (რომლებიც იგივე სანები არიან, სტრაბონის ცნობით) კავშირში. ანონიმის (V ს.) შერეულტომიანი ჰენიოხების ჩამომავლებად ახ. წ. V საუკუნისთვის მრავალსახელწოდებიანი ჭანური ტომები გამოდიან. ჩვენ გვაქვს სტრაბონის ცნობა,

---

[284] Arrian. PPE, 11. ფლავიუს არიანე. მოგზაურობა შავი ზღვის გარშემო. თარგმანი, გამოკვლევა, კომენტარები და რუკა ნ. კეჭაღმაძისა. თბილისი, საქართველოს სსრ მეცნიერებათა აკადემიის გამომცემლობა. 1961

[285] Procopoius, BP, 1.15. გეორგიკა, ბიზანტიელი მწერლების ცნობები საქართველოს შესახებ. ტ. 1. ტექსტი. ქართული თარგმანი გამოსცეს და განმარტებები დაურთეს ალ. გამყრელიძემ და ს. ყაუხჩიშვილმა. თბილისი: საქართველოს სსრ მეცნიერებათა აკადემიის გამომცემლობა. 1961

[286] ნ. ფიფია. მთიელთა ჩამოსახლება ანუ წელთაღრიცხვების მიჯნის *receptio* სისტემა დასავლეთ საქართველოში. მაგისტრის აკადემიური ხარისხის მოსაპოვებლად შესრულებული ნაშრომი. თბილისი. 2006. ხელნაწერის უფლებით, გვ. 17

[287] მ. ინაძე. ტერმინი „ჭანები". კრ. საქართველოსა და ქართველების აღმნიშვნელი უცხოური და ქართული ტერმინოლოგია. თბილისი, გამომცემლობა: მეცნიერება. 1993, გვ. 399-400

რომ სანები უწინდელი მაკრონები არიან, ამასთან, ვიცით, რომ მათ ეთნიკურად ენათესავება ჰენიოხთა ტომი. ასევე ჩვენთვის ცნობილია, რომ მოგვიანო ხანის ბიზანტიურ მწერლობაში სანები ჭანებად მოიხსენიებიან. აქედან გამომდინარე, ჰენიოხები, მაკრონები და სანები დასავლურ-ქართული ტომებია.

ჰენიოხების სახელწოდება და მათი ეთნიკური წარმომავლობა დავის საგანს წარმოადგენდა ისტორიოგრაფიაში. თუმცა, მკვლევართა უმეტესობა მათ სწორედ სანებთან/ჭანებთან აკავშირებს (კისლინგი (RE), პ. ინგოროყვა, ივ. ჯავახიშვილი, მ. ინაძე[288]), თუმცა, მელიქიშვილი სანიგებსაც და ჰენიოხებსაც უკავშირებდა სვანებს, და არა სანებს.[289] მეცნიერთა ნაწილი (კუდრიავცევი,[290] ვორონოვი,[291] ინალ-ფა[292]) ჰენიოხებს აფხაზურ ტომებად მიიჩნევს. ჰენიოხთა იდენტიფიკაციის საკითხს ისიც ართულებს, რომ ისინი იხსენიებიან სამხრეთშიც და ჩრდილოეთშიც, სწორედ ამიტომ ნ. ლომოურს ორიგინალური აზრი აქვს გამოთქმული: პლინიუსის, არიანესა და დიონ კასიუსის ჰენიოხებს (სამხრეთის ჰენიოხებს) საერთო არაფერი აქვთ ყველა დანარჩენ ავტორთან დასახელებულ ჰენიოხებთან. ისინი იგანიეხებს უკავშირდებიან.[293] ამასთან, სამხრეთის ჰენიოხები, მისი აზრით, ყველა მონაცემით, თითქოს ჭანური ტომი უნდა იყოს.[294] მაგრამ ლომოური უგულვებელყოფს ერთ ფაქტორს – პლინიუსი სწორედ სამხრეთელ ჰენიოხებს სანებთან კავშირში იხსენიებს – იგი ახსენებს სან-ჰენიოხთა სამეფოს. ამავდროულად, ჩვენ ვიცით, რომ არსებობდა მაკრონ-ჰენიოხთა (არიანე), იგივე მაქელონ-ჰენიოხთა (V საუკუნის ანონიმი) სამეფო. ასევე ისიც ვიცით, რომ მაკრონები იგივე სანები არიან (სტრაბონი), შესაბამისად, გამოდის, რომ სამხრეთის ჰენიოხებიც სანებთან არიან კავშირში. რამდენად არიან სანები და სამხრეთის ჰენიოხები კავშირში ურარტული წყაროების იგანიეხებთან, ცალკე საკითხია.

ორიგინალური მოსაზრება გამოთქვა ბ. გიგინეიშვილმა. მისი აზრით, ჰენიოხი სვანური სახელწოდებაა ჭანებისა და იგი საერთოქართველური

---

[288] დეტალური მიმოხილვისთვის იხ. **მ. ინაძე.** შავი ზღვის აღმოსავლეთ სანაპიროზე მოსახლე ტომთა ისტორიისთვის (ჰენიოხები). მასალები საქართველოსა და კავკასიის ისტორიისათვის, ნაკვეთი 32. თბილისი. 1955, გვ. 20; **მ. ინაძე.** აფხაზეთის ძველი მოსახლეობა. მნათობი. №2. 1992, გვ. 161

[289] Г. Меликишвили. К историй древней Грузии. Тбилиси, Издательство Академии наук Грузинской ССР. 1959, გვ. 92

[290] К. Кудрявцев. Сборник материялов по истории Абхазии. Сухуми: Издание Наркомпроса ССР Абхазии. 1926, გვ. 51

[291] Ю. Н. Воронов. Археологическая карта Абхазии. Сухуми: Издательство: Алашара. 1969, გვ. 77

[292] Ш. Д. Инал-ипа. Об этногенезе древнеабхазских племён. Москва: Издательство: Наука. 1964, გვ. 7

[293] ნ. ლომოური. დასავლეთ საქართველო რომის პოლიტიკურ სისტემაში ახ.წ. II-III სს-ში. ქართული დიპლომატია, წელიწდეული. №6. 1996, გვ. 78

[294] ნ. ლომოური. დასავლეთ საქართველო რომის პოლიტიკურ სისტემაში ახ.წ. II-III სს-ში. ქართული დიპლომატია, წელიწდეული. №6. 1996, გვ. 78

„წენისაგან“ უნდა მომდინარეობდეს. მისი კანონზომიერი შესატყვისი ზანურ დიალექტებში „ჭანი“ უნდა ყოფილიყო, ქართულში კი – „წენი“. ავტორის აზრით, ტერმინი თვით ჭანების შეტანილი ჩანს სამხრეთის მეზობელ ხალხებში, აქ ის გაფორმდა ურარტული სუფიქსით „(ო)ხი“ და ამ სახით შეითვისეს ბერძნებმა.[295]

ილია ორბელმა ერთმანეთის პარალელურ ფორმებად მიიჩნია hen და sen ფორმები და დაუკავშირა ეს ტომი სანებს, თუმცა სანები მას არა ჭანურ, არამედ სვანურ ტომად მიაჩნდა.[296]

ჰენიოხების სანებთან/სანიგებთან კავშირი სხვაგვარადაც შეგვიძლია ვივარაუდოთ.

ძველ ბერძნულ ენაში, როდესაც სიტყვა ძლიერი ასპირაციითაა წარმოდგენილი, საფიქრებელია, რომ თავდაპირველად ძლიერი ფშვინვის ადგილას რაღაც ბგერა უნდა არსებულიყო. როგორც წესი, ეს იყო Ϝ (დიგამა), რომელიც გამოითქმებოდა დაახლოებით, როგორც ბგერა „ბ“. მაგრამ არის ცალკეული შემთხვევები, როდესაც თავში ძლიერი ასპირაცია გაჩენილია თავკიდური „ს“-ს დაკარგვის შედეგად: „Original initial s became the spiritus asper in proethnic greek, as ἕδος (lat: sedeo) etc.“[297] ჩვენს შემთხვევაშიც, როგორც ჩანს, ტერმინ „ჰენიოხს“ თავდაპირველად თავში ბგერა „ს“ უნდა ჰქონოდა, რომელიც დაიკარგა, შემდეგ კი „ν“-ს წინ „α“ დაგრძელდა და „η“-ში გადავიდა. ბერძნული ენის ატიკურ დიალექტში არ არსებობს სიტყვა „ἁν“-ით დაწყებული, რომელიც spiritus asper-ითაა წარმოდგენილი, დორიულში არის ერთი სიტყვა „ἁνικα“ (კავშირი), თუმცა აქვე აღსანიშნავია, რომ მისი ატიკური ვარიანტია „ἡνικα“, ანუ ატიკურში „α“ ბგერა გადასულია „η“-ში.

აქედან გამომდინარე, ვფიქრობთ, რომ „ჰენიოხი“ ყველაზე ადრეულ ბერძნულ წყაროებში მოიხსენიებოდა, როგორც „სანიოხი“, შემდეგ თავკიდური „ს“ დაიკარგა, ხოლო „ν“-ს წინ „α“ დაგრძელდა და „η“-ში გადავიდა, აქედან მივიღეთ „ჰენიოხი“.

ჰენიოხებს ანტიკური წყაროებიდან ჯერ კიდევ ლოგოგრაფოსები იხსენიებენ, აქედან გამომდინარე, სავსებით შესაძლებელია, რომ უფრო ადრეულ წყაროებშიც ყოფილიყო მოხსენიებული ეს ტომი და შემდგომ მწიგნობრულმა ტრადიციამ დაამკვიდრა მათი მოხსენიება „ჰენიოხებად“, რადგან ბერძნებმა ისინი უკვე ბერძნულ მითოლოგიას დაუკავშირეს. შემდგომდროინდელ ისტორიკოსებს, როგორც ჩანს, ელინოფილური მო-

[295] ზ. გიგინეიშვილი. ეთნონიმ ჰენიოხის წარმომავლობისათვის. საქართველოს სსრ მეცნიერებათა აკადემიის მაცნე. ისტორიის სერია. თბილისი. №1. 1975, გვ. 124

[296] И. Орбели. Город близнецов Διόσκουριας и племя возниць ἡνιοχοι. Журнал Министерства народного просвещения (ЖМНП). №5. 1911, გვ. 213

[297] C. D. Buck. the Greek Dialects. Chicago, University of Chicago Press. 1955, გვ. 55

საზრებები ამოძრავებდათ, როდესაც ჰენიოხების ეპონიმებად ბერძნებს ასახელებდნენ, ეთნონიმ „ჰენიოხის“ ბერძნულ სიტყვა „მეეტლესთან" ფონეტიკური მსგავსების გამო. აღსანიშნავია, რომ ტერმინ „ჰენიოხის“ სიძველეზე მიუთითებს დაბოლოება „ხი“. ამ სუფიქსის მქონე ტომთა სახელები – ტაოხი, მოსხი, კოლხი და ა.შ. როგორც, წესი, ძალზედ ადრიდანვე ჩნდებიან ბერძნულ წყაროებში.

ამრიგად, ჩვენი აზრით, ჰენიოხები იგივე სანები, სანიგები არიან. როგორც ჩრდილოელი, ასევე სამხრეთელები, ეთნიკურად დასავლურქართულ (მეგრულ-ჭანურ) სამყაროს მიეკუთვნებიან.

გამომდინარე იქიდან, რომ ჰენიოხები ბერძენ ავტორებთან პრაქტიკულად მუდმივად იხსენიებიან, რაც ცხადყოფს, რომ მას შემდეგ, რაც ბერძნები ქართველურ სამყაროს გაეცნენ, ჰენიოხები/სანები/სანიგები მათთვის უცხონი არ ყოფილან, მათი სახელწოდება სხვადასხვა ეპოქაში სხვადასხვა ფორმით საკმაოდ ნაცნობი იყო. სახელწოდება „ჰენიოხი“ გარკვეულწილად სხვა სახელწოდებებსაც მოიცავდა, პირველ რიგში — სანებს, შესაბამისად, ჰენიოხების წყაროებში მოხსენიების დიაპაზონი, სანების მოხსენიების დიაპაზონადაც უნდა მივიჩნიოთ, ამგვარად ძვ. წ. III საუკუნეში ბერძნებისთვის სანები არცთუ უცხონი ჩანან და შესაბამისად, დასაშვებია, რომ დელფოს მანუმისიებში მოხსენიებული პირის სახელი ეთნიკური სახელი იყოს, რომელიც პრაქტიკულად საკუთარ სახელად არის ქცეული.

## დელფოს მანუმისია ტიბარენ ქალზე

დელფოს წარწერაში, რომელიც ძვ. წ. III-II სს-ით თარიღდება, იხსენიება ტიბარენი მონა ქალი, სახელად საფო, რომელიც 3 მნად მიუყიდიათ აპოლონისთვის.[298]

წარწერის ტექსტი შემდეგია:

**ἄρχοντος ἐν Δελφοῖς Ἥρυος τοῦ Πλείστωνος μηνὸ[ς] Βυσίου, ἀπέδοτο Αἰακίδας Φιλαιτώλου τῶι Ἀπόλλωνι σῶμα γυναικεῖ[ον] ἇι ὄνομα Σαφφὼ τὸ γένος Τιβαρανάν, τιμᾶς ἀργυ[ρ]ίου μνᾶν τριῶν, καὶ [τὰν τι]μὰν ἔχει, καθὼς ἐπὶστευσε τὰν ὠνὰν Σαφφὼ τῶι θεῶι, ἐφ' ὅτωι ἐλευθέραν [ε]ἶμεν Σαφφώ, συνευδοκεόντων καὶ τῶν υἱῶν Αἰακίδα, Φιλαιτώλου καὶ Αἰνησία, ἐφ' ὅτωι ἐλευθέραν εἶμεν.**

Σαφφὼ καὶ ἀνέφαπτον τὸν πάντα βίον, ποιοῦσαν ὅ κα θ[έ]λη κα[ὶ] ἀποτρέχουσαν ο[ἶ]ς κα θέλη. βεβαιωτὴρ κατὰ τὸν νόμον τᾶς πόλιος· Νικόμαχος Δεξίππου. εἰ [δ]έ τις ἅπτοιτο [Σ]αφ[φ]οῦ[ς] εἰ δὲ μὴ παρέχοιν τῶι θεῶι τὰν ὠνάν, πράκτιμοι ὀντω κατὰ τὸν νόμον τᾶς πόλιο[ς. ὁ]μοίως δ[ὲ] καὶ οἱ παρετυνχάνοντες κυ[ρ]ιοι ἐόντω συλέοντες Σαφ[φ]ὼ ὡς ἐλευθέραν οὖσαν καὶ ἀνέφαπτον ἀζάμιοι ὄντες καὶ ἀνυπόδικοι πάσας δίκας καὶ ζαμίας. μά[ρτ]υροι· τοὶ ἱερεῖς τοῦ Ἀπόλλωνο[ς].

წარწერის ჩვენთვის საინტერესო მონაკვეთი ასე ითარგმნება:

„როდესაც დელფოში არქონტი იყო პლეისტონოსის ვაჟი, ბისიოსის თვეში, აიკიდოსმა ფილაიტოლოსის ძემ მიჰყიდა აპოლონს ქალი, სახელად საფო, წარმოშობით ტიბარენი, ვერცხლის 3 მნად. მან მიიღო მთელი ფასი. რადგანაც საფომ ნასყიდობა ღმერთს მიანდო, გახდეს იგი თავისუფალი, აიკიდოსის შვილების, ფილაიტოლოსის და აინესიასიას თანხმობით, რომელთაგან მიიღო თავისუფლება საფომ და ხელშეუხებელი იყოს მთელი ცხოვრება.“[299]

ტიბარენები ანატოლიიის ჩრდილო-აღმოსავლეთში, სამხრეთ შავიზღვისპირეთის ბერძნული კოლონიებიდან მოშორებით მოსახლეობდნენ და მათი საბერძნეთში შემოყვანა, საფიქრებელია, ხდებოდა არა სანაპიროზე მდებარე ბერძნული კოლონიებიდან, არამედ კაპადოკიის ტერიტორიიდან, თუმცა, შესაძლებელია – ზღვითაც, გამომდინარე იქიდან, რომ ძვ. წ. IV საუკუნიდან, თუ უფრო ადრეც არა, ბერძნები ღია ზღვაში უკვე დაცურავდნენ, შესაბამისად, ტრანსპოტირების დროც უკვე შემცირებული იყო, შავი ზღვის მთელ სანაპიროზე საათის ისრის საწინააღმდეგო მიმართულებით სრულად შემოცურვას აღარ საჭიროებდა, შესაბამისად, ტრან-

[298] C. Wescher. P. Foucart. Inscriptions Recueillies à Delphes. Paris. 1863, №229

[299] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ისტორიის ბერძნული წყაროები. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2019, გვ. 229

სპორტირების უპირატეს ფორმადაც საზღვაო ტრანსპორტი უნდა იქნეს მიჩნეული. მნიშვნელოვანია, რომ ეს არის დელფოს დოკუმენტებში ტიბარენის ხსენების ერთადერთი შემთხვევა,[300] რაც, შესაძლოა, იმაზე მიუთითებდეს, რომ ტიბარენები საბერძნეთში მონებად იშვიათად იყიდებოდნენ. ამავდროულად, გასათვალისწინებელია ის ფაქტიც, რომ იმისათვის, რომ ვიმსჯელოთ მონების ეთნიკური სურათის შესახებ ხმელთაშუაზღვისპირეთში, დელფოს მანუმისიები საკმარისი წყარო არ არის, რადგან დელფო, როგორც წესი, არ განიხილება როგორც ტიპური შემთხვევა ამ თვალსაზრისით.[301]

ტიბარენები ხალიბებთან ერთად იხსენიებიან ანტიკურ წყაროებში. ისინი დაახლოებით დღევანდელი ტრაპზონის ტერიტორიაზე და მისგან ჩრდილო-აღმოსავლეთით ბინადრობდნენ. რომაული ხანიდან ეს ტომები წყაროებში აღარ ფიგურირებენ, პტოლემაიოსი და არიანე, რომელთა აღწერილობა ამ რეგიონისა სრულიად ავთენტურია, არც ტიბარენებს და არც ხალიბებს აღარ ახსენებენ, ეს ტომები, რომლებიც ძირითადად მთებში ბინადრობდნენ, როგორც ჩანს, სანებს (ჭანებს) შეერწყნენ, თანაც ეს პროცესი, ალბათ, ხალიბების (ქალდების) სანებთან (ჭანებთან) შერწყმით დაიწყო და ტიბარენებთან შერწყმით დასრულდა. VII საუკუნის სომხურ გეოგრაფია ში წერია: „ჭანივი, იგივე ხალდეა“.[302] პომპონიუს მელასა და დიონისიოს პერიეგეტის მიერ ტიბარენებისა და ხალიბები იხსენიებიან მხოლოდ იმიტომ, რომ ისინი მწიგნობრულ ტრადიციას ეყრდნობიან, ზუსტად ასევე, ამიანე მარცელინუსიც ჰალისის აღმოსავლეთით, ხალიბებს, ბიზარებს (იგივე ბიძერები, დიძერები – ნ.ფ.), საპირებს, **ტიბარენებს,** მოსინიკებს, მაკრონებს და ფილირებს იხსენიებს, მაგრამ იქვე აღნიშნავთ, რომ ისინი, მისი კომენტარით, „სრულიად უცნობნი არიან“.[303] მარცელინუსის კომენტარიც ნიშნავს იმას, რომ ამიანეს დროისთვის ისინი რეალურად აღარ არსებობდნენ და მთელ მოსახლეობას ჭანების სახელი ფარავდა. აშკარაა, რომ ამიანუსიც მწიგნობრულ ტრადიციას ეყრდნობა. რომაულ ხანაში ტიბარენების ტერიტორიაზე უკვე დასავლურ-ქართული ტომები – ჭანები (ბერძნული წყაროებით – სანები) მოსახლეობენ. სავარაუდოდ, არავითარ მიგრაციას არ ჰქონია ადგილი, უბრალოდ ელინურ და ელინისტურ ხანაში

[300] D. Lewis. Notes on slave names, ethnicity, and identity in Classical and Hellenistic Greece, Studia Źródłoznawcze. U Schyłku Starożytności. 2018, გვ. 179

[301] D. C. Braund, G. R. Tsetskhladze. The Export of Slaves From Colchis, The Classical Quarterly. Vol. 39, No. 1. 1989, გვ. 123

[302] Армянская география VII века по Р.Х. Санкт-Петербург. Типография Императорской Академии Наук. 1877, გვ. 38-39.

[303] გეორგიკა, ბიზანტიელი მწერლების ცნობები საქართველოს შესახებ. ტ. 1. ტექსტი. ქართული თარგმანი გამოსცეს და განმარტებები დაურთეს ალ. გამყრელიძემ და ს. ყაუხჩიშვილმა. თბილისი: საქართველოს სსრ მეცნიერებათა აკადემიის გამომცემლობა. 1961, გვ. 110-111

ამ ტერიტორიის მცხოვრებთა სახელი ბერძენთათვის ცნობილი იყო ერთი კლანის ან ჯგუფის სახელწოდებიდან გამომდინარე, ხოლო შემდგომ, როგორც ჩანს, ჭანები (სანები) ახერხებენ გარკვეული პოლიტიკური გაერთიანების შექმნას, შესაბამისად, ტიბარენთა ისტორია გარკვეულწილად კავშირშია ისტორიული კოლხეთის ისტორიასთან და ეს წარწერაც ჩვენთვის საინტერესო სწორედ ამით არის.

დელფოს მანუმისიებში ტიბარენის მოხსენიება ნათელყოფს, რომ ძვ.წ. III-II საუკუნეებში ტიბარენები ბერძნებისთვის ჯერ კიდევ დამოუკიდებელ ეთნიკურ ერთეულად აღიქმებიან, რაც არა მწიგნობრულ ტრადიციას, არამედ რეალურ ვითარებას ასახავს. ამაზე, პირველ რიგში, მიუთითებს ის გარემოება, რომ მიუხედავად იმისა, რომ გააზატებულ ქალს ბერძნული სახელი ჰქვია, მისი ეთნიკური წარმომავლობა ხაზგასმულია.

## წარწერა როდოსული ამფორის ყურზე ვანიდან

1970-71 წლებში ვანში ჩატარებული საველე-არქეოლოგიური კვლევა ძიების დროს აღმოჩნდა ძვ. წ. III-II საუკუნეებით დათარიღებული როდოსული ამფორა, რომლის ყურზეც ორსტრიქონიანი ოთხკუთხა დამღაა.[304] დამღაზე ეპონიმის სახელი ნაწილობრივ იკითხება და შემდეგი შინაარსისაა:

ΕΠΙ ΜΟ

ΛΕΥΣΦΕ

დიდი ალბათობით შესაძლებელია ვივარაუდოთ, რომ აქ დატანილია არა ერთი, არამედ 2 სიტყვა, რომელთაგან ერთი უნდა იყოს ეპონიმი და მეორე – მწარმოებლის ჰომონიმი.

[304] ოთ. ლორთქიფანიძე, რ. ფუთურიძე, ვ. თოლორდავა, გ. ლეჟავა, გ. ლორთქიფანიძე, ნ. მათიაშვილი, ა. ჭყონია, გ. მჭედლიშვილი. 1970-1971 წლებში ვანში ჩატარებული საველე-არქეოლოგიური კვლევა-ძიების შედეგები. ვანი. II. რედ. ო. ლორთქიფანიძე. თბილისი, გამომცემლობა: მეცნიერება. 1976, გვ. 12

## მელაბესა და ხორსიპის დამღა ვანიდან

ვანის ადგილობრივი წარმოების კრამიტის ფრაგმენტზე ბერძნულენოვანი ორი დამღაა გამოსახული. ერთზე არის წარწერა:

MHλ..Ь..

ხოლო მეორეზე:

oPCIΠ.

ფრაგმენტს შუაში აწერია ρ, სხვა ასოებთან შედარებით უფრო დიდი ზომის.

მათი აღდგენა და წაკითხვა შესაძლებელია ამგვარად:

Μηλαβη (მელაბე)

Χορσιπ (ხორსიპი).

არქეოლოგების აზრით, მელაბე არის წარმოების მფლობელი, ხოლო ხორსიპი – სახელოსნოს პატრონი, ასო ρ – სახელოსნოს აღმნიშვნელი.[305]

დათარიღებისას თ. ყაუხჩიშვილი ეფუძნება ასოთა მოხაზულობას (C, Π), რის მიხედვითაც დამღები დაახლოებით ძვ.წ. II ს-ს მიეკუთვნება.[306]

ხორსიპის სახელს პაპეს ლექსიკონში მოხსენიებულ რამდენიმე საკუთარ სახელს ვარაუდით უკავშირებს თ. ლეჟავა.[307]

სახელები — მელაბესი, ორამოსი, ხორსიპი, დედატოსი, მენო, ერმო..., ხ-ხა... ადგილობრივ სახელებად მიაჩნია ს. რამიშვილს, გამომდინარე იქიდან, რომ ეს სახელები ბერძნულ ონომასტიკონში არ დასტურდება.[308]

---

305 თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. I. დასავლეთ საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 1999, გვ. 151

306 თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. I. დასავლეთ საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 1999, გვ. 151

307 თ. ლეჟავა. ვანის ნაქალაქარზე აღმოჩენილი კრამიტის ბერძნულწარწერიანი დამღები. მნემოსინე, სტუდენტთა შრომები ელინოლოგიასა და ლათინისტიკაში. №4. 2009-2011, გვ. 167

308 ს. რამიშვილი. წერილობითი არტეფაქტები ვანის არქეოლოგიური გათხრებიდან. მატიანე. ვანის რაიონის ისტორიის, ეთნოგრაფიისა და ფოლკლორის კვლევის ცენტრის კრებული. ვანი. 2016, გვ. 46-47

## დამღა ΔΑΛΙΟΥ როდოსული ამფორის ყურზე ვანიდან

ვანში, 1967 წელს წარმოეული არქეოლოგიური გათხრების დროს აღმოჩნდა როდოსული ამფორის ყური, რომელზედაც ორსტრიქონიანი დამღაა შემორჩენილი. პირველ სტრიქონში, რომელიც დაზიანების გამო არ იკითხება, არქეოლოგების ვარაუდით, ეპონიმი უნდა ყოფილიყო ნახსენები,[309] ხოლო მეორეში – როდოსული თვის სახელწოდება – Δάλιος. როდოსული დალიოსი, როგორც ფიქრობენ, შეესაბამება სექტემბერ-ოქტომბერს.[310] წარწერაში იგი მოცემულია ნათესაობითი ბრუნვის ფორმით ΔΑΛΙΟΥ.[311]

ასეთი შინაარსის მქონე წარწერა ბერძნულ სამყაროში სხვაგანაც გვხვდება და მისი 500-ზე მეტი ნიმუშია აღმოჩენილი. აღსანიშნავია, რომ მხოლოდ 11 შემთხვევაში სიტყვა Δάλιος გვხვდება სახელობით ბრუნვაში, უმეტესად იგი ნათესაობით ბრუნვაშია წარმოდგენილი. რაც შეეხება წარწერების აღმოჩენის გეოგრაფიას, დაახლოებით 100 წარწერა როდოსთან ან ახლომდებარე ტერიტორიაზეა აღმოჩენილი, 100 – მცირე აზიაში, ხოლო დანარჩენი – ბერძნული გავლენის სხვადასხვა არეალში.

ამფორის აღმოჩენის ადგილის, კერძოდ ამფორის არქეოლოგიური ფენის დათარიღებასთან დაკავშირებით არქეოლოგები აღნიშნავენ: „ყვითელი ფენა ერთბაშადაა წარმოქმნილი ქალაქის ნგრევის ერთ-ერთ გვიანდელ ეტაპზე, რის შემდეგ მასზევე, სასწრაფოდ აღუმართავთ ახალი კედლები“.[312] ასეთი დათარიღება გვიანელინისტურ ხანას შეესაბამება. შესაბამისად, ამფორა სწორედ ამ პერიოდს უნდა ეკუთვნოდეს.

რაც შეეხება თვალსაზრისს, რომ კუნძულ დელოსის კალენდარში თვე დალიოსი იყო სექტემბერ-ოქტომბერში, არსებობს განსხვავებული მოსაზრებებიც, რომელთა მიხედვით როდოსული დალიოსის დასაწყისი და დასასრული 5 აპრილს და 5 მაისს თანხვდებოდა. ამ თვეს როდოსულ კალენდარში მოსდევდა არტამიტიოსი, რომელიც 6 მაისს იწყებო-

---

[309] ნ. ხოშტარია, ოთ. ლორთქიფანიძე, რ. ფუთურიძე. არქეოლოგიური გათხრები ვანში 1967 წელს. ვანი. I. რედ. ო. ლორთქიფანიძე. თბილისი, გამომცემლობა: მეცნიერება. 1972, გვ. 181

[310] ნ. ხოშტარია, ოთ. ლორთქიფანიძე, რ. ფუთურიძე. არქეოლოგიური გათხრები ვანში 1967 წელს. ვანი. I. რედ. ო. ლორთქიფანიძე. თბილისი, გამომცემლობა: მეცნიერება. 1972, გვ. 181

[311] ნ. ხოშტარია, ოთ. ლორთქიფანიძე, რ. ფუთურიძე. არქეოლოგიური გათხრები ვანში 1967 წელს. ვანი. I. რედ. ო. ლორთქიფანიძე. თბილისი, გამომცემლობა: მეცნიერება. 1972, გვ. 181

[312] ო. ლორთქიფანიძე, რ. ფუთურიძე, ვ. თოლორდავა, ა. ჭყონია. არქეოლოგიური გათხრები ვანში 1969 წელს. ვანი. I. რედ. ო. ლორთქიფანიძე. თბილისი, გამომცემლობა: მეცნიერება. 1972, გვ. 209

და.[313] ასევე, ზოგიერთი მოსაზრებით, დალიოსი აგვისტო/სექტემბერს შეესაბამებოდა.[314]

შეიძლება ითქვას, რომ ვანში აღმოჩენილი დამღა მისი სტრუქტურით საკმაოდ სტანდარტულია და შეესაბამება როდოსიდან სხვადასხვა ადგილას იმპორტირებულ კერამიკაზე დადასტურებულ დამღებს,[315] თუმცა, ჩვენი აზრით, ძნელი სათქმელია, დამღის პირველ სტრიქონზე იყო მოცემული ეპონიმი, როგორც ეს ზემოთ აღინიშნა, თუ მწარმოებლის მეორე ჰომონიმი ან სულაც მწარმოებლის შემოკლებული სახელი, რაც ასევე ხშირად გვხვდება როდოსულ დამღებზე.[316]

---

313 Ed. Greswell. Origines Kalendariae Hellenicae or The History of Primitive Calendar. Among the Greeks Before and After of Legislation of Solon, in six volumes, vol. V, Oxford, Oxford University Press, 1861, გვ. 193-197

314 N. Badoud. The Contribution of Inscriptions to the Chronology of Rhodian Amphora Eponyms. წიგნში: Pottery, Peoples and Places, Study and interpretation of Late Hellenistic Pottery, edited by Pia Guldager Bilde and Mark L. Lawall, Aarhus University Press. 2014, გვ. 25

315 Matrices of Stamps of Rhodian Eponyms and Producers, წიგნში: The Alexandrian Centre for Amphora Studies, ხელმისაწვდომია: http://www.amphoralex.org/timbres/matrices/timbres_rhodiens.php ბოლო ნახვა: 09.07.2022

316 Matrices of Stamps of Rhodian Eponyms and Producers, წიგნში: The Alexandrian Centre for Amphora Studies, ხელმისაწვდომია: http://www.amphoralex.org/timbres/matrices/timbres_rhodiens.php ბოლო ნახვა: 09.07.2022

### დელფოს მანუმისია კოლხი ქალის მოხსენიებით

ძვ.წ. 140-100 წლების დელფოს მანუმისიებში არის ერთი ბერძნული წარწერა,[317] სადაც იხსენიება ქალი, სახელად კალო, რომელიც ტომით კოლხია. იგი ფსითირა ნიკოლაოსის ასულს მიუყიდია აპოლონ პითიელის ტაძრისთვის 5 მნად და ასე გათავისუფლებულა.

წარწერის შინაარსი შემდეგია:

ἄρχοντος Σωσιπάτρου, μηνὸς Δαιδα-
φορίου, βουλευ[όντ]ων τὰν πρώταν ἑ-
ξάμηνον Ἀντιγένεος τοῦ Διοδώρου, Ἁγίωνος
τοῦ Κλευδάμου, γραμματεύοντος δὲ Ὑβρία τοῦ
Ξένωνος, ἐπὶ τοῖσδε ἀπέδοτο Ψιθύρα Νικο-
λάου τῶι Ἀπόλλωνι τῶι Πυθίωι σῶμα γυναι-
κεῖον ἇι ὄνομα Καλλὼ τὸ γένος
[Κ]ολχίδ[α], τιμᾶς ἀργυρίου
μνᾶν πέντε, καὶ τὰν
τιμὰν ἔχει πᾶσαν, καθὼς ἐπί-
στευσε Καλλὼ τῶι [θεῶι] τὰν ὠνάν, ἐφ' ὧι-
τε ἐλευθέρα εἶμεν καὶ ἀνέφα-
πτος ἀπὸ πάντων τὸν πάντα χρό-
νον, ποιέουσα ὅ κα θέληι καὶ ἀποτρέ-
χουσα οἷς κα θέληι. βεβαιωτὴρ κατὰ
τὸν νόμον τᾶς πόλιος· Πατρέας
Ἀνδρονίκου. εἰ δέ τις ἅπτοιτο Καλ-
λοῦς ἐπὶ καταδουλισσμῶι, βέβαιον πα-
ρεχόντων τῶι θεῶι τὰν ὠνὰν ἅ τε ἀποδο-
μένα Ψειθύρα καὶ ὁ βεβαιωτὴρ Πατρέας. εἰ δὲ
μὴ παρέχοιν βέβαιον τῶι θεῶι τὰν ὠνάν, πρὰ-
κτιμοι ἐόντων τῶι θέλοντι κατὰ τὸν νόμον
τᾶς πολιος. ὁμοίως δὲ καὶ οἱ παρατυγχάνον-
τες κύριοι ἐόντων συλέοντες Καλλὼ ὡς ἐλευ-
θέραν ἐοῦσαν, ἀζάμιοι ὄντες καὶ ἀνυπόδι-
κοι πάσας δίκας καὶ ζαμίας. μάρτυροι· ὁ ἱε-

[317] SGDI, 2218, Sammlung der griechischen Dialekt-Inschriften, II. Epirus, Akarnanien, Aetolien, ..., by Johannes Baunack (Delphi) and others, ed. Hermann Collitz. Göttingen. 1885-1899

ρεὺς τοῦ Ἀπόλλωνος Ἄρχων καὶ οἱ ἄρχοντες Ἀντιγένης, Ἁγίων, Πυρρίας(!), καὶ ἰδιῶται Νικάτας, Βάττος, Ἀριστέας, Φίλων Ἰατάδα, Φίλων Φιλάγρου,Τιμόκριτος[318]

წარწერა ასე ითარგმნება:

„როდესაც არქონტი იყო სოსიპატროსი, დადაფორიონის თვეში, პირველი ექვსი თვის ზჭეთა, ანტიგენეს, დიოდორეს ძის, ჰაგიონ კლევდამოსის ძის, მწერლის ჰიბრიას ქსენონის ძის თანდასწრებით, ფსითირა ნიკოლაოსის ასულმა აპოლონ პითიელს მიჰყიდა ქალი[319] (სიტყვასიტყვით: **σῶμα γυναικεῖον** „ქალის სხეული") სახელად კალო, წარმოშობით კოლხი 5 ვერცხლის მნის ფასად; მან მიიღო მთელი ფასი,[320] რადგან კალომ ნასყიდობა ღმერთს მიანდო, ამიტომ იყოს იგი თავისუფალი და ხელშეუხებელი ყოველთვის სამუდამოდ, აკეთოს, რაც უნდა და წავიდეს, ვისთანაც უნდა. ქალაქთა კანონთა თავმდები პატრეას ანდრონიკოსის ძე. უკეთუ ვინმე წარიტაცებს კალოს დასამონებლად, ღმერთის მიერ ნასყიდობის სინამდვილე დაამოწმონ გამყიდველმა ფსითჳრამ და თავმდებმა პატრეასმა. ხოლო თუ არ დაამოწმებენ ღმერთის მიერ ნასყიდობის სინამდვილეს, ქალაქის კანონების მიხედვით ფულად აგონ პასუხი მის მიმართ, ვინც მოისურვებს, მსგავსადვე, თუკი ვინმეს მოუხდა კალოს მოტაცება, როგორც თავისუფალისა, ისინი მართალნი იყვნენ და სამართალში მიუცემელნი ყოველგვარ პასუხისგებისა და სასჯელისაგან. მოწმეები: აპოლონის ქურუმი – აქონი და არქონტები: ანტიგენესი, ჰაგიონი, ჰჳბრიასი და კერძო პირები: ნიკატა, ბატოსი, არისტეასი, ფილონ იატადეს ძე, ფილონ ფილაგროსის ძე, ტიმოკრატოსი."

ამ წარწერის მიხედვით ირკვევა, რომ კოლხი მონები ამ პერიოდში ხვდებოდნენ საბერძნეთში. საყურადღებოა, რომ კოლხ ქალს ჰქვია ბერძნული სახელი, კალო (ბერძნ. „ლამაზი"), რაც გავრცელებული სახელი არ უნდა იყოს.  თ. ყაუხჩიშვილი ვარაუდობს, რომ ეს სახელი კოლხ ქალს მისი სილამაზის გამო შეარქვეს[321]. ამავე დროს, გამოთქმულია ვარაუდი, რომ

[318] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ისტორიის ბერძნული წყაროები. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2019, გვ. 230

[319] გრაკოვის ვერსიით: მონა И.Т. Граков. Материалы по истории Скифии в греческих надписях. ВДИ. №3. 1939, გვ. 308

[320] თ. ყაუხჩიშვილი ამ პასაჟთან დაკავშირებით წერს: „ამან არ გაჰყიდა? თანაც ქვემდებარე ესაა" - თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ისტორიის ძველი ბერძნული წყაროები. თბილისი, გამომცემლობა: პროგრამა ლოგოსი. 2019, გვ. 231; გრაკოვი ამ მონაკვეთს ასე თარგმნის: „бог имеет цену полностью".

[321] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ისტორიის ძველი ბერძნული წყაროები. თბილისი, გამომცემლობა: პროგრამა ლოგოსი. 2019, გვ. 230

საკუთარი სახელი „კალო“ გარკვეულ ასონანსს შეიძლება ავლენდეს სახელ „კოლხეთთან“.[322]

წარწერა საყურადღებოა საბერძნეთის სოციალური და ეკონომიკური ისტორიის თვალსაზრისით – მასში აღწერილია სამართლის ის კოდექსი, რომლითაც ამ პერიოდში სარგებლობდნენ – გათავისუფლებული ადამიანი ხელშეუხებელია, ჯარიმდება ყველა, ვინც მის თავისუფლებას არ სცნობს და დამონებას ეცდება. ის, ვინც გათავისუფლებულ ადამიანს თავისუფალ პიროვნებად სცნობს, ამ შემთხვევაში მისი მომტაცებელნი ან წამყვანნი არ ისჯებიან.

საყურადღებოა, რომ დელფოს მანუმისიებში კოლხი მხოლოდ ერთხელ იხსენიება, მაშინ როდესაც არმენიელების, მეოტების, ბასტარნების, სარმატების ხსენება შედარებით ხშირია. მათი ფასი დაახლოებით ისეთივეა, როგორც კოლხი კალოსი.[323] დელფოს მანუმისიებში სხვადასხვა პერიოდში შავი ზღვისპირეთიდან და მიმდებარე ზონებიდან სულ 19 მონაა ნახსენები. აქედან 2 არის მეოტი, 2 – ბასტარნი, 10 – სარმატი, 4 – არმენიელი და ერთიც კოლხი. თუკი ქრონოლოგიას გავითვალისწინებთ, საყურადღებოა, რომ ძვ.წ. 201-154/3 წლებში ამ რეგიონიდან სულ 4 მონაა ნახსენები, ძვ.წ. 154/3-100 წლებში ყველაზე მეტი – 15, ხოლო ძვ.წ. 100-ახ.წ. 100 წლებში – არცერთი.[324] კოლხი კალო სწორედ იმ პერიოდში იხსენიება, როდესაც შავი ზღვის რეგიონებიდან დელფოში მოყვანილი მონების ყველაზე დიდი რაოდენობა დასტურდება. ამავდროულად, შენიშნულია, რომ იმისათვის, რომ ვიმსჯელოთ მონების ეთნიკური სურათის შესახებ ხმელთაშუაზღვისპირეთში, დელფოს მანუმისიები საკმარისი წყარო არ არის, რადგან დელფო, როგორც წესი, არ განიხილება როგორც ტიპური შემთხვევა ამ თვალსაზრისით.[325]

---

322 D. C. Braund, G. R. Tsetskhladze. The Export of Slaves From Colchis. The Classical Quarterly. Vol. 39. No. 1. 1989, გვ. 123

323 თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ისტორიის ძველი ბერძნული წყაროები. თბილისი, გამომცემლობა: პროგრამა ლოგოსი. 2019, გვ. 232

324 D. Lewis, Notes on slave names, ethnicity, and identity in Classical and Hellenistic Greece, Studia Źródłoznawcze. U Schyłku Starożytności. 2018, გვ. 178

325 D. C. Braund, G. R. Tsetskhladze. The Export of Slaves From Colchis. The Classical Quarterly. Vol. 39. No. 1. 1989, გვ. 123

## წარწერა აკის სტატერზე

**სამონეტო ტიპის აღწერილობა ასეთია:** ბაჯაღლო ოქრო. წონა – 8,45 გრ. d=17/18 მმ. (იხ. დანართი 14).

**შუბლი** – ალექსანდრე მაკედონელის თავის გამოსახულება მარჯვნივ.

**ზურგი** – მარცხნივ მიმართული ტახტზე მჯდომი ათენა პალადა, რომელსაც მარჯვენა გაშლილ ხელში გამარჯვების ქალღმერთი ნიკე უჭირავს, ხოლო მარცხენათი ტახტის სახელურს ეყრდნობა. ტახტის უკან მოთავსებულია ფარი. ათენა პალადას ქვემოთ სამთითა, რომლის ორსავე მხარეს პატარა დელფინებია გამოსახული. ამ კომპოზიციის უკან ბერძნული ზედწერილი – ΒΑΣΙΛΕΩΣ, წინ – ΑΚΟΥ.

**ზარაფხანა** – უცნობია

**ნომინალი** – სტატერი (8,45 გრ.).

**თარიღი** – ძვ. წ. II საუკუნის დასაწყისი (80-იანი წლები).

**კოლექცია:** სიმონ ჯანაშიას სახელობის საქართველოს მუზეუმი – 1 ცალი (ხონის რაიონის სოფ. კინჩხაში აღმოჩენილი ცალი), გფ. (სიმონ ჯანაშიას სახელობის საქართველოს მუზეუმის ნუმიზმატიკური კოლექციის განძების ფონდი) №4872; პარიზი, მედლების კაბინეტი – 1 ცალი (ტრაპიზონში აღმოჩენილი ცალი).

ისევე როგორც ანტიკურ სახელმწიფოთა ცხოვრების ყველა სფეროში, ალექსანდრე მაკედონელის ლაშქრობებმა გადატრიალება მოახდინა სამონეტო საქმეშიც. ამ განუმეორებელი პიროვნების ფულადმა სისტემამ გაბატონებული მდგომარეობა მოიპოვა თითქმის მთელ იმდროინდელ მსოფლიოში. ალექსანდრე მაკედონელის გარდაცვალების შემდეგ მისი მხედართმთავრებიდან (დიადოხოსები) ერთ-ერთმა გამორჩეულმა, თრაკია-მაკედონიის მეფე ლისიმაქემ ალექსანდრეს გამოსახულებით მოჭრა მონეტები, რომლებმაც ასევე დიდი საერთაშორისო აღიარება მოიპოვა. ალექსანდრეს და ლისიმაქეს მონეტები იმდენად პოპულარული იყო ძველ მსოფლიოში, რომ ამ მონარქების გარდაცვალების შემდეგ ორი-სამი საუკუნის განმავლობაში გრძელდებოდა ორივე სამონეტო ტიპის მოჭრა მათივე სახელით, სხვადასხვა ტერიტორიაზე და სხვადასხვა იურიდიული ორგანოს (თუ პირის) მიერ.

კოლხური თეთრის ემისიის შეწყვეტაც სწორედ ალექსანდრე მაკედონელის სტატერების მასობრივ შემოსვლასთანაა დაკავშირებული. უფრო მეტიც, მოგვიანებით, ძველი კოლხეთისა და იბერიის ტერიტორიაზე მოჭრილი მონეტები ტიპოლოგიურად სწორედ ალექსანდრეს და ლისიმაქეს სახელით მოჭრილ სტატერებს უკავშირდება, მათი იმიტაციაა.

აკის სტატერი ზუსტი ასლია ლისიმაქეს სახელით მოჭრილი ოქროს იმ მონეტებისა, რომელთა ემისიას აწარმოებდა ქალაქი ბიზანტიონი ძვ. წ. 195

წლის შემდგომ ხანებში. სწორედ ბიზანტიონში მოჭრილ მონეტებზეა დატანილი ამავე ქალაქის ემბლემა – სამთითა, რომლის ტარი შემკულია ორი დელფინით. აღნიშნული გარემოების გათვალისწინებით, აკის სტატერი ძვ. წ. 195 წლის შემდგომი პერიოდით, ძვ. წ. II საუკუნის 80-იანი წლებით თარიღდება.

მონეტის წონა შეადგენს 8,45 გრ. ბაჯაღლო ოქროს. აკის სტატერის მარაგი 2 ცალით განისაზღვრება.

მონეტა თავისი მხატვრული, სტილისტური და ტექნიკური თვისებებით არაფრით ჩამოუვარდება პროტოტიპს.

მონეტების აღმოჩენათა ტოპოგრაფია ამტკიცებს მათ ადგილობრივ, კოლხურ წარმოშობას – აღმოჩენილია ქალაქ ტრაპიზონში (1865 წ.), რომელიც ძველად კოლხეთის საზღვრებში შედიოდა და ხონის რაიონის სოფ. კინჩხაში (1946 წ.).

მონეტის რევერსზე დატანილი მეფის სახელი (ΒΑΣΙΛΕΩΣ ΑΚΟΥ) ჩასმულია ნათესაობით ბრუნვაში და ქართულად ითარგმნება, როგორც მეფე აკესისა/აკასი, ან აკოსისა (სახელობით ბრუნვაში იქნება აკა, აკესი ან აკოსი). სხვა წყაროებით ასეთი სახელის მქონე კოლხეთის მეფე არ დასტურდება. დ. კაპანაძემ მეფის სახელი აკესი/აკოსი „გააქართულა" და გადმოიტანა, როგორც აკი. ეს უკანასკნელი კი ქართულ ონომასტიკონში გავრცელებული სახელია. რუსმა მეცნიერმა ლ. ხარკომ მიიჩნია, რომ „აკუ" იყო „ლისიმ-ახუ-ს" დამახინჯებული ფორმა („ხ" შეცვლილია „კ"-თი). ასეთი მოსაზრება ვერავითარ კრიტიკას ვერ უძლებს – მონეტა იმდენად მაღალმხატვრულ დონეზეა მოჭრილი, რომ შეუძლებელია ხელოსანს ასოთა ასეთი აღრევა დაეშვა.

სხვა მოსაზრების თანახმად კი „აკუ" შეიძლება იყოს ძვ. წ. II საუკუნის ბერძენი მწერლის პოლიბიოსის მიერ მოხსენებული მეფე „აკუ-სილოხის" შემოკლებული ფორმა. მართალია, ხსენებული ავტორი არ აზუსტებს, რომელი ქვეყნის მეფეა აკუსილოხი, მაგრამ იგი ისეთ გეოგრაფიულ ნომენკლატურაშია მოხსენიებული, რომ სრულებით არ არის გამორიცხული კოლხეთი. თუ გავითვალისწინებთ იმ ფაქტს, რომ პოლიბიოსის ცნობით აღნიშნული მეფე მოღვაწეობდა ძვ. წ. II საუკუნის 70-იან წლებში, რაც ემთხვევა მონეტის ემისიის თარიღს (ძვ. წ. 195 წლის შემდგომი პერიოდი), მაშინ აკუსილოხის მოღვაწეობა და მონეტის მოჭრის სინქრონულობა არავითარ ეჭვს არ იწვევს. თუმცა ამ მოსაზრებას ეწინააღმდეგება ის ფაქტი, რომ ელინისტური ხანის მონეტებზე მეფის სახელის ფრაგმენტული განთავსება გამოწვეული იყო მხოლოდ მონეტის არის სიმცირით. აკის სტატერზე კი მეფის სახელის შემოკლება არავითარ აუცილებლობას არ წარმოადგენდა, სტატერის არეზე თავისუფლად მოთავსდებოდა აკუსილოხის სრული სახელი.

აკის სტატერის ემიტენტის საკითხის შესახებ განსხვავებული მოსაზრებების მიუხედავად, აღმოჩენის ტოპოგრაფიის საფუძველზე, ის კოლხურ სამყაროს უნდა დავუკავშიროთ.

დასკვნის სახით, ამ მონეტებთან დაკავშირებით შეიძლება აღინიშნოს შემდეგი: აკის სტატერი კოლხურ სამყაროს უნდა დავუკავშიროთ და თუ მომავალი აღმოჩენები ამ ფაქტს ეჭვმიუტანლად დაადასტურებს, მაშინ ეს იქნება ერთ-ერთი ყველაზე ძლიერი არგუმენტი დასავლეთ საქართველოს ფარგლებში ძვ. წ. II საუკუნის 80-70-იან წლებში სამეფოს არსებობისა, ვინაიდან მონეტაზე აღნიშნული პირი მეფის ტიტულითაა მოხსენიებული.

აკის სტატერს მოსდევს ადგილობრივ მოჭრილი ოქროს მინაბაძების მთელი სერია, ალექსანდრეს და ლისიმაქეს ტიპის სტატერების ქართული მინაბაძები (ლისიმაქეს ტიპის სტატერების ქართული მინაბაძები. შუბლი: არანატურალისტური თავის გამოსახულება მარჯვნივ. თმის სოლარული ვარცხნილობა ხშირად შემკულია ჩიტების გამოსახულებით. ზურგი: ტახტზე მჯდომი ათენას სქემატური გამოსახულება მარცხნივ/მარჯვნივ. ხელში ნიკე უჭირავს. ქვემოთ სამთითა. ალექსანდრეს ტიპის სტატერების ქართული მინაბაძები. შუბლი: არანატურალისტური თავის გამოსახულება მარჯვნივ. ზურგი: ხარისთავიანი ან ვერძისთავიანი ნიკეს სქემატური გამოსახულება პირდაპირ). მათგან ყველაზე ადრეულია სოფელ რეყეში (ზუგდიდის რაიონი) 1920 წელს აღმოჩენილი ცალი, რომელიც ბაძავს ბიზანტიონში ლისიმაქეს სახელით მოჭრილ სტატერებს, ან თვით აკის მონეტას. მონეტის მოჭრის სავარაუდო თარიღი ძვ. წ. II საუკუნის 60-50-იანი წლებით განისაზღვრება.

დროთა განმავლობაში მინაბაძების გამოსახულებანი თანდათან უხეშდება, სქემებად იქცევა და ძალიან სცილდება ორიგინალებს[326].

---

[326] **გ. დუნდუა.** საქართველოში გავრცელებული ალექსანდრე მაკედონელისა და ლისიმაქეს სახელით მოჭრილი მონეტები. მაცნე. ისტორიის, არქეოლოგიის, ეთნოგრაფიისა და ხელოვნების სერია. თბილისი. 1973. №1; **თ. დუნდუა, გ. დუნდუა, ნ. ჯავახიშვილი, ა. ერისთავი.** ფული საქართველოში. თბილისი, საქართველოს ეროვნული ბანკი. 2003 (მეორე შევსებული და გადამუშავებული გამოცემა); **გ. დუნდუა, თ. დუნდუა.** ქართული ნუმიზმატიკა. I. თბილისი, გამომცემლობა: არტანუჯი. 2006; **თ. დუნდუა, გ. დუნდუა** და სხვ. ქართული ნუმიზმატიკის ინგლისურ-ქართული ონლაინ-კატალოგი (http://geonumismatics.tsu.ge); **თ. დუნდუა, გ. დუნდუა.** ქართული ნუმიზმატიკის კატალოგი. I ნაწილი. ფული ადრეანტიკურ და ელინისტურ ხანაში. სამონეტო საქმე და სამონეტო მიმოქცევა კოლხეთსა და იბერიაში. თბილისი, გამომცემლობა: მერიდიანი. 2013; **დ. კაპანაძე.** ქართული ნუმიზმატიკა. თბილისი, თბილისის უნივერსიტეტის გამომცემლობა. 1969; **Г. Ф. Дундуа.** Нумизматика античной Грузии. Тбилиси, Издательство: Мецниереба. 1987; **А. Н. Зограф.** Античные золотые монеты Кавказа. Известия Государственной Академии Истории Материальной Культуры (ИГАИМК). вып. 110. 1935; Распространение находок античных монет на Кавказе. Труды Отдела Нумизматики Государственного Эрмитажа (ТОНГЭ). т. I. Ленинград. 1945. **Д. Г. Капанадзе.** Грузинская нумизматика. Москва, издательство Академий наук СССР. 1955; **Е. А. Пахомов**. Монеты Грузии. ч. I. Санкт-Петербург, Императорская академия наук. 1910; **Е. А. Пахомов**. Монеты Грузии. ч. I-II. Тбилиси, издательство: Мецниереба. 1970; **T. Dundua, G. Dundua.** Catalogue of Georgian Numismatics. Second Edition. Athens. Demetrius Siatras Publisher. 2021.

## წარწერა ე.წ. სავლაკის მონეტებზე

**სამონეტო ტიპის აღწერილობა ასეთია:** ე.წ. სავლაკის მონეტები, I ტიპი. ბილონი, სპილენძი (ან ბილონი). წონა: ბერლინის მუზეუმის ცალი – 1,04 გრ., მოსკოვის ისტორიული მუზეუმის ცალები – 1,17 გრ., 1,56 გრ., 1,65 გრ. რემედიუმი: 1,04 გრ.-1,65 გრ. d≈11/12 მმ. (იხ. დანართი 15).

**შუბლი** – მარჯვნივ მიმართული მამაკაცის პროფილი სხივანა გვირგვინში.

**ზურგი** – მარჯვნივ მიმართული ხარის თავი. გამოსახულების ზემოთ და ქვემოთ ბერძნული ზედწერილი – ΒΑΣΙ... ΣΑΥΛ ან ΣΑΥΜ... ე.ი. მეფე სავლაკისა ან სავმაკისა. მეფის სახელი მონეტაზე ფრაგმენტულად არის ამოკვეთილი, ხოლო უკანასკნელი ასოს მიჩნევა შეიძლება როგორც "Λ"-დ, ასევე "Μ"-დ.

კოლხეთში ძვ. წ. II საუკუნეში სამეფოს არსებობის დადასტურების თვალსაზრისით დიდი მნიშვნელობა აქვს მცირე ზომის სპილენძის, ბილონის და ვერცხლის მონეტების სწორ ატრიბუციას. ჩვენამდე მათ მოაღწიეს რვა ცალის რაოდენობით და ყველა ეგზემპლარი, ერთის გარდა, საზღვარგარეთაა დაცული: მოსკოვის ისტორიულ მუზეუმში – 3, ბერლინის მუზეუმში – 3, ბრიტანეთის მუზეუმში – 1, ვანის მუზეუმში – 1. ეს მონეტები იყოფა სამ ტიპად. I ტიპის აღწერილობა მოცემულია ზემოთ. დანარჩენი ორი ტიპის აღწერილობა ასეთია:

**II ტიპი.** ვერცხლი. წონა: ბერლინის მუზეუმის ცალი – 0,98 გრ., ვანის მუზეუმის ცალი – 1,7 გრ.

რემედიუმი: 0,98 გრ.-1,7 გრ. d≈10/11 მმ.

**შუბლი:** მარჯვნივ მიმართული მამაკაცის პროფილი სხივანა გვირგვინში.

**ზურგი:** ვარდის გამოსახულება, რომლის ზემოთ და ქვემოთ ბერძნული ლეგენდაა – ΒΑΣΙΛΕ... ΣΑΥΛ ან ΣΑΥΜ... ე.ი. მეფე სავლაკისა ან სავმაკისა.

**III ტიპი.** ვერცხლი (?), სპილენძი. წონა: ბრიტანეთის მუზეუმის ცალი – 1,75 გრ., ბერლინის მუზეუმის ცალი – 1,83 გრ.

რემედიუმი: 1,75 გრ.-1,83 გრ. d≈12/13 მმ.

**შუბლი:** მამაკაცის თავის გამოსახულება სხივანა გვირგვინში პირდაპირ.

**ზურგი:** ფრთოსანი ელვა, რომლის ზემოთ და ქვემოთ წარწერაა – ΒΑΣΙ... ΣΑΥ...

როგორც ვხედავთ, არც ერთ მონეტაზე მეფის სახელი სრულად არ არის დაწერილი, რამაც მათი გენეზისის საკითხი მწვავე დისკუსიის საგნად აქცია საუკუნეზე მეტი ხნის განმავლობაში. საკამათოა მონეტის რევერსზე მოცემული მეფის სახელის მეოთხე ასოს მოხაზულობა. მეცნიერთა ერთი ნაწილი მას "Λ"-დ კითხულობს, აქედან გამომდინარე, წარწერა იშიფრება, როგორც ΒΑΣΙΛΕΩΣ ΣΑΥΛ(ΑΚΟΥ) – მეფე სავლაკის, ვინაიდან კოლხეთის მეფეთა რიგში ასეთი სახელი ფიგურირებს. თუმცა მკვლევართა მეორე ჯგუფის აზრით, მონეტის რევერსზე სადავო სიტყვის მეოთხე ასო წაკითხული უნდა იქნას, როგორც "Μ". რ. ვაილის აზრით, "Μ"-ს მარჯვენა კიდურის ზემო ნაწილის დაბოლოება ბერლინის მუზეუმის ცალზე აშკარად ჩანს. ბოლო, ვანში აღმოჩენილი ეგზემპლარის მიხედვით, გ. დუნდუა ფიქრობს, რომ მონეტის ზურგზე ასო "Μ" იკითხება. აქედან გამომდინარე, მკვლევართა ამ ჯგუფის მიხედვით, მონეტაზე სახელი წაკითხულ უნდა იქნას, როგორც ΒΑΣΙΛΕΩΣ ΣΑΥΜ(ΑΚΟΥ) – მეფე სავმაკის, ვინაიდან ასეთი მეფე ცნობილია ბოსფორის სამეფოს ისტორიაში. ეს რაც შეეხება მონეტაზე დაფიქსირებული წარწერის ანალიზს. ამის გარდა, საკამათოა საკითხის ირგვლივ არსებული მთელი რიგი ისტორიული თუ ნუმიზმატიკური ნიუანსები.

მეცნიერთა იმ ნაწილს, რომელიც ამ მონეტებს კოლხეთის სამეფოს უკავშირებს, ერთ-ერთ არგუმენტად მოჰყავს I საუკუნის რომაელი ავტორის, პლინიუსის ცნობა, რომლის თანახმადაც კოლხეთში ოდესღაც მეფობდა სავლაკი. მაგრამ საქმე ისაა, რომ, როგორც დაანგარიშებულია, ეს ზღაპრული სავლაკი კოლხეთში მეფობდა 1200 წლით ადრე ვიდრე ჩვენთვის საინტერესო მონეტები მოიჭრებოდა. ამ მონეტების მეორე ტიპზე გამოსახულია ვარდი, რომელიც მიახლოებით ათარიღებს მთელ სამონეტო ჯგუფს. ეს ტიპი აღებულია როდოსის ნუმიზმატიკიდან. კერძოდ, ვარდის გამოსახულებიანი მონეტა ზუსტი ასლია როდოსის იმ მონეტებისა, რომელთა მოჭრა წარმოებდა ძვ. წ. 166-88 წლებში. ეს კი იძლევა სადისკუსიო ცალების ზუსტი დათარიღების საშუალებას ძვ. წ. II-I საუკუნეებით.

ასე რომ, ისტორიულად ამ პარალელის გავლებას საფუძველი არ გააჩნია. შემდეგი არგუმენტი, რომელიც მოჰყავთ ამ მონეტების კოლხური

წარმოშობის სასარგებლოდ, გახლავთ ის, რომ პირველი ტიპის ცალების ზურგზე გამოსახულია ხარის თავი. აქედან – კავშირი კოლხურ თეთრთან. დაბოლოს, იმაზეც საუბრობენ, რომ ე.წ. სავლაკის და კოლხური მონეტები ერთად გაყიდულა სოხუმში, რაც თითქოს მათი ერთობლივი აღმოჩენის დამამტკიცებელი საბუთია. კონკრეტული მონეტების კოლხური გენეზისის სასარგებლოდ მოყვანილი არგუმენტები არ არის ძლიერი. პირველი არგუმენტის შესახებ ჩვენ უკვე გვქონდა საუბარი. ასევე ვერ უძლებს კრიტიკას მეორე საბუთიც. საქმე ისაა, რომ ხარის გამოსახულების გეოგრაფია ბერძნულ სამყაროში ძალიან ფართოა, ის მრავალი ქვეყნისა და ქალაქის მონეტებს ამშვენებს და მისი დაკავშირება  მაინცდამაინც კოლხურ სამყაროსთან, რბილად რომ ვთქვათ, მართებული არაა. რაც შეეხება სავლაკისა და კოლხურის მონეტების ერთად გაყიდვის ფაქტს, ეს, რა თქმა უნდა, არ ნიშნავს მათ ერთ პუნქტში აღმოჩენას. ყველაზე ძლიერი არგუმენტი, რომლის მოყვანაც კი შეიძლება ამ მონეტების კოლხური წარმოშობის სასარგებლოდ, გახლავთ ის, რომ დღემდე ცნობილი 8 ეგზემპლარიდან, 5 დასავლეთ საქართველოს ფარგლებშია აღმოჩენილი (სოხუმის მიდამოებში და ვანში).

მეცნიერთა მეორე ნაწილი ზემოთ აღწერილ მონეტებს ბოსფორის სამეფოს უკავშირებს. მათი არგუმენტაცია ასეთია: როგორც ზემოთ აღვნიშნეთ, ვარდის გამოსახულებიანი მონეტების ტიპოლოგია აღებულია როდოსის ნუმიზმატიკური ძეგლებიდან, რომელთა მოჭრა წარმოებდა ძვ. წ.  166-88 წლებში. ამგვარად, ეს მონეტები ძვ. წ. II-I საუკუნეებით თარიღდება.  ერთადერთი ისტორიული პიროვნება ამ ხანაში, რომლის არსებობაც წყაროებით დასტურდება, არის სავმაკი. ეს ის სავმაკია, რომელიც იხსენიება მითრიდატე VI პონტოელის (ძვ. წ. 120-63 წწ.)  მხედართმთავრის – დიოფანტეს საპატივცემულოდ ქერსონესში აღმართულ დეკრეტში. სავმაკმა ძვ. წ. II საუკუნის უკანასკნელ ათწლეულში სახელმწიფო გადატრიალება მოახდინა ბოსფორის სამეფოში და მცირე ხნით დაიკავა ტახტი. სწორედ ამ დროს უნდა მოეჭრა მას ჩვენთვის საინტერესო მონეტები. ძვ. წ. 107 წელს კი ის დაამარცხა და ტყვედ იგდო უკვე მოხსენიებულმა დიოფანტემ. ყოველივე ზემოთ თქმულის გამო, სადავო მონეტები შესაძლებელია მივაკუთნოთ ბოსფორის სამეფოს ნუმიზმატიკას. ძალიან ძნელია კონტრარგუმენტის მოძებნა ამ დებულების წინააღმდეგ.

თუმცა ერთი ცხადია: ვიდრე არ აღმოჩნდება ე.წ. სავლაკის (თუ სავმაკის) სრულწარწერიანი მონეტა, მანამ ეს საკითხი ყოველთვის პოლემიკის საგანი იქნება.[327]

---

[327] **კ. გოლენკო.** მეფე სავ(ლაკის) მონეტის ახალი ტიპი. საქართველოს სსრ მეცნიერებათა აკადემიის მოამბე. ტ. XXV. № 1. 1960; **გ. დუნდუა.** სავლაკი თუ სავმაკი? კრ. „ოჩხარი“. ჯულიეტა რუხაძისადმი მიძღვნილი ეთნოლოგიური, ისტორიული და ფილოლოგიური ძიებანი. თბილისი. 2002; **გ. დუნდუა, თ. დუნდუა.** ქართული ნუმიზმატიკა. I. თბილისი, გამომცემლობა: არტანუჯი. 2006; **გ. დუნდუა, ირ. ჯალაღანია.** ქართული ნუმიზმატიკური ლექსიკონი. თბილისი, გამომცემლობა: ნეკერი. 2009; **თ. დუნდუა.** კოლხეთი, იბერია და პონტოს სამეფო ნუმიზმატიკური მასალების მიხედვით. თბილისი, თბილისის უნივერსიტეტის გამომცემლობა. 1993; **თ. დუნდუა.** საქართველო და დასავლეთი ნუმიზმატიკური მასალების მიხედვით. წ. I-II. თბილისი, გამომცემლობა: მერიდიანი. 1995; **თ. დუნდუა, გ. დუნდუა, ნ. ჯავახიშვილი, ა. ერისთავი.** ფული საქართველოში. თბილისი, საქართველოს ეროვნული ბანკი. 2003 (მეორე შევსებული და გადამუშავებული გამოცემა); **თ. დუნდუა, გ. დუნდუა და სხვ.** ქართული ნუმიზმატიკის ინგლისურ-ქართული ონლაინ-კატალოგი (http://geonumismatics.tsu.ge); **თ. დუნდუა, გ. დუნდუა.** ქართული ნუმიზმატიკის კატალოგი. I ნაწილი. ფული ადრეანტიკურ და ელინისტურ ხანაში. სამონეტო საქმე და სამონეტო მიმოქცევა კოლხეთსა და იბერიაში. თბილისი, გამომცემლობა: მერიდიანი. 2013; **დ. კაპანაძე.** ქართული ნუმიზმატიკა. თბილისი, თბილისის უნივერსიტეტის გამომცემლობა. 1969; **В. Ф. Гайдукевич.** Еще о восстании Савмака. Вестник Древней Истории (ВДИ). 1962. №1; К дискуссии о восстании Савмака. Сб. Античная история и культура Средиземноморья и Причерноморья. Ленинград. 1968; **К. В. Голенко.** О монетах, приписываемых Савмаку. Вестник Древней Истории (ВДИ). 1951. №4; **К. В. Голенко.** Еще о монетах, приписываемых Савмаку. Вестник Древней Истории (ВДИ). 1963. №3; **Г. Ф. Дундуа.** Нумизматика античной Грузии. Тбилиси, Издательство: Мецниереба. 1987; **С. А. Жебелев.** Последний Перисад и скифское восстание на Босфоре. Вестник Древней Истории (ВДИ). 1938. №3; **Э. Л. Казакович.** К полемике о восстании Савмака. Вестник Древней Истории (ВДИ). 1963. №1; **Д. Г. Капанадзе.** Несколько добавочных замечаний по поводу статьи К. В. Голенко «О монетах, приписываемых Савмаку». Вестник Древней Истории (ВДИ). 1951. № 4; **Д. Г. Капанадзе.** Грузинская нумизматика. Москва, издательство Академий наук СССР. 1955; **В. В. Струве.** Восстание Савмака. Вестник Древней Истории (ВДИ).1950. № 3; **T. Dundua, G. Dundua.** Catalogue of Georgian Numismatics. Second Edition. Athens. Demetrius Siatras Publisher. 2021; **A. v. Gutschmidt.** Saulaces, König von Kolchis. Zeitschrift für Numismatik. III. 1876; **A. v. Sallet.** Zur griechischen Numismatik, I. Saul... oder Saum..., ein kolchischer oder scythischer König. Zeitschrift für Numismatik. III. 1876; Die Erwerbungen des Königlichen Münzkabinets. Zeitschrift für Numismatik. XVI. 1888; **R. Weil.** König Saumakos. Zeitschrift für Numismatik. VIII. 1881

## წარწერა დიოსკურიის სპილენძის საქალაქო მონეტებზე

**სამონეტო ტიპის აღწერილობა ასეთია** — სპილენძი. რემედიუმი: ხალკი მაგ. 1,3-3,1. გრ., დიხალკი მაგ. 3,7-5 გრ., ტეტრახალკი მაგ. 6,1 გრ. d≈14 მმ. (იხ. დანართი 16).

**შუბლი** — დიოსკურების, ტყუპი ძმების, პოლიდევკესა და კასტორის ემბლემის – ორი ფრიგიული ქუდის გამოსახულება, რომელთა ზემოთ მოთავსებულია ექვსი ან რვაქიმიანი ვარსკვლავები.

**ზურგი** — მონეტის ცენტრში კვერთხის გამოსახულება, მის ორივე მხარეს სამ სტრიქონად ბერძნული ზედწერილი: ΔΙΟΣ/ΚΟΥΡΙΑ/ΔΟΣ.

**კოლექცია:** სიმონ ჯანაშიას სახელობის საქართველოს მუზეუმი – 12 ცალი, ქფ. (სიმონ ჯანაშიას სახელობის საქართველოს მუზეუმის ნუმიზმატიკური კოლექციის ქართული მონეტების ძირითადი ფონდი) №51, ქფ. №№1701-1703, ქფ. №3149, ქფ. №3766, ქფ. №4029, ქფ. №№4030-4034; ერმიტაჟი – 11 ცალი, ერმიტაჟის ნუმიზმატიკის განყოფილება, №1, №2, №3, №4, №5, №6, №6a, №7, №9, №10, №11; მოსკოვის ისტორიული მუზეუმი – 11 ცალი, მოსკოვის ისტორიული მუზეუმის ნუმიზმატიკის განყოფილება, კარადა №8, თარო №36.

დასავლეთ საქართველოში მითრიდატე VI ევპატორის (ძვ. წ. 120-63 წწ.) ეპოქის პონტოური მონეტების აღმოჩენის ფაქტები პონტო-კოლხეთის ინტენსიურ პოლიტიკურ და ეკონომიკურ ურთიერთობებზე მიანიშნებს. ამ კუთხით კიდევ უფრო მნიშვნელოვანია კოლხეთის ტერიტორიაზე მოჭრილი ადგილობრივი მონეტები. მათ შორისაა ქალაქ დიოსკურიის სპილენძის საქალაქო მონეტები წარწერით – ΔΙΟΣ/ΚΟΥΡΙΑ/ΔΟΣ. დიოსკურიის სპილენძის საქალაქო მონეტების გამოშვების ქრონოლოგიური ჩარჩოების დადგენას პრინციპული მნიშვნელობა აქვს კოლხეთის ისტორიის ზოგიერთი მომენტის დასაზუსტებლად, კერძოდ, იმ თარიღის განსაზღვრისათვის, თუ როდის მოხდა პონტოს მეფის, მითრიდატე VI ევპატორის მიერ კოლხეთის დამორჩილება. ყოველივე ეს, კონკრეტული დროის მითითების გარეშე, დადასტურებულია წერილობით წყაროებში. აღნიშნული მონეტები ტიპოლოგიურად უკავშირდება პონტოს სპილენძის საქალაქო მონეტებს. კერძოდ, შუბლის მოტივი (დიოსკურების ორი ქუდი) აღებულია ამისოს იმ მონეტებიდან, რომლებიც იჭრებოდა ძვ. წ. 120-111 წლებში, ხოლო ზურგისა (დიონისეს, ე.ი. მითრიდატე ევპატო-

რის, კვერთხი) ასევე ნასესხებია სამხრეთ და ჩრდილო შავიზღვისპირეთის საქალაქო ნუმიზმატიკიდან, იმ მონეტებიდან, რომლებიც თარიღდება ძვ. წ. 105-90 წლებით. ამრიგად, ყოველგვარი ეჭვის გარეშე, დიოსკურიაში მოჭრილი მონეტები ძვ. წ. II საუკუნის დასასრულითა და I-ის დასაწყისით უნდა დათარიღდეს. შესაბამისად, შავი ზღვის აღმოსავლეთ სანაპიროს შეერთება თავის სამფლობელოსთან მითრიდატე VI-მ ზუსტად ამ დროს განახორციელა. უკვე მითრიდატეს ქვეშევრდომი დიოსკურიელები მუნიციპალურ სტრუქტურებს ინარჩუნებენ და საკუთარ სპილენძის ფულსაც ჭრიან. დიოსკურიაში, ჩანს, მითრიდატე VI-ის გარნიზონი იდგა და მონეტების მოჭრას სწორედ მის მიერ დანიშნული მოხელე აკონტროლებდა.[328]

[328] **გ. დუნდუა, თ. დუნდუა.** ქართული ნუმიზმატიკა. I. თბილისი, გამომცემლობა: არტანუჯი. 2006; **გ. დუნდუა, ირ. ჯალაღანია.** ქართული ნუმიზმატიკური ლექსიკონი. თბილისი, გამომცემლობა: ნეკერი. 2009; **თ. დუნდუა.** კოლხეთი, იბერია და პონტოს სამეფო ნუმიზმატიკური მასალების მიხედვით. თბილისი, თბილისის უნივერსიტეტის გამომცემლობა. 1993; **თ. დუნდუა.** საქართველო და დასავლეთი ნუმიზმატიკური მასალების მიხედვით. წ. I-II. თბილისი, გამომცემლობა: მერიდიანი. 1995; **თ. დუნდუა, გ. დუნდუა, ნ. ჯავახიშვილი, ა. ერისთავი.** ფული საქართველოში. თბილისი, საქართველოს ეროვნული ბანკი. 2003 (მეორე შევსებული და გადამუშავებული გამოცემა); **თ. დუნდუა, გ. დუნდუა და სხვ.** ქართული ნუმიზმატიკის ინგლისურ-ქართული ონლაინ-კატალოგი (http://geonumismatics.tsu.ge); **თ. დუნდუა, გ. დუნდუა.** ქართული ნუმიზმატიკის კატალოგი. I ნაწილი. ფული ადრეანტიკურ და ელინისტურ ხანაში. სამონეტო საქმე და სამონეტო მიმოქცევა კოლხეთსა და იბერიაში. თბილისი, გამომცემლობა: მერიდიანი. 2013; **დ. კაპანაძე.** ქართული ნუმიზმატიკა. თბილისი, თბილისის უნივერსიტეტის გამომცემლობა. 1969; **К. В. Голенко.** Монеты из случайных находок в Патрэе (1947-1950). Вестник Древней Истории (ВДИ). 1952. №3.; **К. В. Голенко.** К датировке монет Диоскуриады. Нумизматический сборник. Тбилиси. 1977; **Г. Ф. Дундуа.** Нумизматика античной Грузии. Тбилиси, Издательство: Мецниереба. 1987; **Д. Г. Капанадзе.** Грузинская нумизматика. Москва, издательство Академий наук СССР. 1955; **Г. А. Лордкипанидзе**. К некоторым вопросам истории Колхиды II-I вв. до н. э. მაცნე. ისტორიის, არქეოლოგიის, ეთნოგრაფიისა და ხელოვნების ისტორიის სერია. თბილისი. 1965. №2; **Г. А. Лордкипанидзе.** К истории древней Колхиды. Тбилиси, издательство: Ганатлеба. 1970; **K. Golenko**. Kolchis. Chiron. №2. München. 1972; **T. Dundua, G. Dundua.** Catalogue of Georgian Numismatics. Second Edition. Athens. Demetrius Siatras Publisher. 2021

## მითრიდატე უმცროსის წარწერა (კაპიტოლიუმის სტელა)

რომში, კაპიტოლიუმზე აღმოჩენილია სტელა, რომელზეც ამოკვეთილია ორენოვანი (ლათინური და ბერძნული) წარწერა. ძეგლი ძვ.წ. 84 წლის შემდგომი პერიოდითაა დათარიღებული. ბილინგვური წარწერა 10 სტრიქონიანია. მისი ტექსტი ალაგ-ალაგ საკმაოდ დაზიანებულია, აკლია ბოლო ნაწილიც. ლათინური  წარწერა შემდეგი შინაარსისაა:

rex Metradates Pilopator et Pil]adelpus · regus · Metradati · f(ilius)
[populum Romanum amicitiai e]t · societatis · ergo · quae · iam
[inter ipsum et Romanos? optin]et · legati · coiraverunt
[Nemanes Nemanei f(ilius) Ma]hes  Mahei  f(ilius)[329]

ლათინური წარწერა ასე ითარგმნება:

„მეფე მითრიდატე ფილოპატორი და  ფილადელფოსი, მეფე მითრიდატეს ძე,  რომაელ ხალხს, ნიშნად მეგობრობისა და მოკავშირეობისა, რომელიც მასსა და რომაელ ხალხს შორის უკვე სუფევს,  ელჩები -ნემანესი, ნემანეს ძე,  მაჰესი, მაჰესის ძე  უძღვნიან...

ბერძნული წარწერა ასეთი შინაარსისაა:

№375 OGIS:[330] [Βασιλεὺς Μιθραδάτης Φιλ]οπάτωρ καὶ Φιλάδελφος/ [υἱὸς βασιλέως Μιθραδάτ]ου, τὸν δῆμον τὸν /[Ῥωμαίων, τὸν φίλον καὶ] σύμμαχον αὑτοῦ, /[εὐνοίας καὶ εὐεργεσίας] ἕνεκεν τῆς εἰς αὑτὸν. // [πρεσβευσάντων Ναιμ]άνους τοῦ Ναιμάνους/[καὶ Μάου τοῦ Μάου].

„მეფე მითრიდატე ფილოპატორ ფილადელფოსი, მეფე მითრიდატეს ძე, თავის მეგობარ და მოკავშირე რომაელ ხალხს, იმ კეთილგანწყობის და ქველმოქმედების სანაცვლოდ, რასაც ის მისდამი (ე.ი. მეფისადმი – თ. დ.) იჩენს, თავისი ელჩების, ნაიმანის, ნაიმანის ძის, და მაოსის, მაოსის ძის, ხელით უძღვნის”.

როგორც ფიქრობენ, მითრიდატე პატივს მიაგებს რომაელ ხალხს[331] და საბოძვარს უგზავნის კაპიტოლიუმის იუპიტერს.[332]

---

[329] L. Moretti. Inscriptiones graecae urbis Romae. vol. 1.  Rome. 1968. ონლაინ ხელმისაწვდომია: https://inscriptions.packhum.org/text/187641?hs=512-521%2C530-538 ბოლო ნახვა: 12.01.2023

[330] Orientis Graeci Inscriptiones Selectae. Supplementum Sylloges Inscriptionum Graecorum. Edidit Wilhelmus Dittenberger. Volumen Prius. Lipsiae. MDCCCCIII, pp. 580-582

[331] Duane W. Roller, Empire of the Black Sea: The Rise and Fall of the Mithridatic World, Oxford University Press, 2020 გვ.77

[332] Canali de Rossi, Filippo. Dedica di Mitridate a Giove Capitolino. Epigraphica 61. 1999, 37

არსებობს თვალსაზრისი, რომ ამ ტიტულების მიღებით პონტოელ მონარქთა საგვარეულოს შთამომავლებს აქვთ პრეტენზია გაუთანაბრდნენ ელინისტური სამყაროს სხვა მმართველებს.[333]

საყურადღებოა, რომ ბერძნულ და ლათინურ ტექსტებში ელჩების საკუთარი სახელები განსხვავებულადაა გადმოცემული. თუკი პირველი ელჩის სახელი Ναιμάνους (ნაიმანუსი) ლათინურ ენაზე Nemanes (ნემანესი) ფორმითაა წარმოდგენილი, რაც მნიშვნელოვან ცვლილებაზე არ მიუთითებს და ერთგვარად ჯდება ლათინური ენიდან ბერძნულზე გადმოტანის კანონზომიერებებში, მეორე ელჩის საკუთარი სახელის ვარიანტული განსხვავება საკმაოდ სცილდება ამ ნორმებს. მითრიდატე ფილოპატორის მეორე ელჩის სახელი ბერძნულად მოცემულია ნათესაობითი ბრუნვის ფორმით Μάου, რომლის სახელობითი ბრუნვის ფორმა უნდა იყოს Μάης[334] (მაესი), ხოლო ლათინურად წარწერაში მას შეესაბამება Mahes (მაჰესი). თუმცა, თუ გავითვალისწინებთ იმ ფაქტს, რომ სახელი მაჰესი, დიდი ალბათობით, ეგვიპტური წარმომავლობისაა და უკავშირდება ლომისთავიან ეგვიპტური ომის ღმერთ მააჰესს,[335] რომელსაც ბერძნულად გადმოსცემდნენ სხვადასხვა ვარიანტებით: Μαχές, Μιχός, Μίυσις, Μίος, ან Μάιχες, აქაც მნიშვნელოვან გადახვევასთან საქმე არ უნდა გვქონდეს.

წარწერა უკავშირდება საქართველოს, კერძოდ, კოლხეთის ისტორიის ერთ ეპიზოდს. კოლხეთის ისტორიის ჩვენთვის საინტერესო მონაკვეთი ძვ. წ. I საუკუნის 80-იანი წლებით შემოიფარგლება. კოლხებმა ისარგებლეს მითრიდატე ევპატორის მძიმე მდგომარეობით რომთან პირველი ომის მსვლელობის დროს და განუდგნენ მას. აპიანეს მიხედვით, მითრიდატემ, „პონტოში რომ დაბრუნდა (დარდანში ზავის დადების შემდეგ – თ. დ.), გამდგარ კოლხებსა და ბოსფორელებს გაუმართა ომი. ამათგან კოლხები მას შვილს სთხოვდნენ, მითრიდატეს, რათა მიეცა მათთვის მეფედ და (როგორც კი) მიიღეს, მაშინვე დამორჩილდნენ. მაგრამ მეფემ იეჭვა, რომ ეს ყველაფერი მოაწყო მისმა შვილმა, რომელსაც მეფობა სურდა, მოაყვანინა იგი, დაადო ოქროს ბორკილები და შემდეგ დიდხანს არ გაუვლია, რომ მოკლა (კიდევაც), თუმცა იგი დიდად სასარგებლო იყო მისთვის აზიაში ფიმბრიის წინააღმდეგ ბრძოლის დროს“ (App. Mithr. 64).

---

333 Duane W. Roller, Empire of the Black Sea: The Rise and Fall of the Mithridatic World. Oxford University Press. 2020, გვ.76

334 საინტერესოა, რომ საკუთარი სახელი Μάης ჩანს ამისოსში (სამსუნში) ნაპოვნ ორ წარწერაში, მათ შორის ძვ.წ. II-I ს.-ის სტელის ერთ სტელაზე, რომელიც, უკავშირდება ფარნაკეს Μάης καὶ Ταννας ὑπὲρ Φαρνάκου τοῦ ἀδελφοῦ καὶ Φαρνάκου Μαέους υἱοῦ στήλην. იხ. SEG 42:1132. ონლაინ ხელმისაწვდომია: https://inscriptions.packhum.org/text/265808?hs=20-26 ბოლო ნახვა: 12.01.2023

335 M. Lurker, Dictionary of Gods and Goddesses, Devils and Demons. Routledge. გვ. 215

პონტოს სამეფოს და კოლხეთის ურთიერთობის კვლევისას განსაკუთრებული ყურადღება ეთმობა დასავლეთ საქართველოს პოლიტიკურ სტატუსს მითრიდატეს სახელმწიფოს ფარგლებში, მისი ცვალებადობის სურათის ზუსტ რეკონსტრუქციას. ამის შესახებ ბევრია დაწერილი.[336] ყოველივე ეს ჩვენ ასე გვესახება: პონტოს ფარგლებში შესვლის შემდეგ თავდაპირველად კოლხეთი წარმოადგენდა „სატრაპიას“. ეს პერიოდი გრძელდება ქვეყნის დაპყრობიდან კოლხების აჯანყებამდე და აქ, მათივე თხოვნით, მითრიდატე პონტოელის ვაჟის მითრიდატე ფილოპატორ ფილადელფოსის გამეფებამდე (ძვ. წ. 84 წ.). ერთხანს კოლხეთში სამეფო ხელისუფლება უნდა არსებულიყო. მითრიდატე უმცროსის რეზიდენცია იყო ვანი, სადაც მან განახორციელა სპილენძის ანონიმური მონეტების უკნინესი ნომინალების ემისია. კოლხეთის მეფე სიკვდილით დაისაჯა სეპარატიზმის გამო. ხანძრის კვალი, რომელიც ასე გამოკვეთილადაა დადასტურებული ვანსა და ეშერაში ძვ. წ. I ს. დასაწყისის ფენებში, შედეგია მამა-შვილის კოლიზიებისა, მათ შორის უშუალო სამხედრო შეტაკებისა. მოგვიანებით გარკვეული დროის განმავლობაში კოლხეთს ბოსფორთან ერთად მახარე განაგებს. მითრიდატე ევპატორის ბატონობის დასკვნით ეტაპზე კი დასავლეთ საქართველო კვლავ ცალკე ადმინისტრაციულ ერთეულად რჩება და სატრაპ მოაფერნეს ემორჩილება.

ფილოპატორმა ცადა უსაფრთხოების გარანტიები მიეღო რომის რესპუბლიკისგან, მაგრამ ამაოდ. აღნიშნული ეპიგრაფიკული ძეგლი, კაპიტოლიუმის სტელა, თითქოს სწორედ ამაზე მეტყველებს.

კონკრეტული ზედწოდების – ფილოპატორ ფილადელფოსი – მატარებელი ორი პონტოელი მითრიდატეა ცნობილი. მითრიდატე III-ის ძე და ფარნაკე I-ის ძმა მითრიდატე ამ უკანასკნელის შემდგომ მართავდა ქვეყანას. მამამისს ზედწოდება არ ჰქონია, ისევე როგორც წარწერაში მოხსენიებულ მითრიდატეს. მითრიდატე IV-ის მეფობის ხანგრძლივობა მისი

[336] **М. П. Инадзе.** Причерноморские города древней Колхиды. Тбилиси, издательство: Мецниереба. 1968, გვ. 231-232; **Г. А. Лордкипанидзе**. К историй древней Колхиды. Тбилиси, издательство: Ганатлеба. 1970, გვ. 22-25; აქვე იხ. უფრო ადრეული ლიტერატურა; **Н. Ю. Ломоури.** К истории Понтийского царства. ч. I. Тбилиси, издательство: Мецниереба. 1979, გვ. 175-178; **Н. Ю. Ломоури.** Грузино-римские взаимоотношения. ч. I. Тбилиси, Издательство Тбилисского университета. 1981, გვ. 73-74; **Д. Б. Шелов.** Махар, правитель Боспора. ВДИ. 1978. №1, გვ. 59-60; **Д. Б. Шелов.** Колхида в системе Понтийской державы Митридата VI. ВДИ. 1980. №3, გვ. 35-40; **Т. Т. Тодуа**. Колхида в составе Понтийского царства. Диссертация на соискание учёной степени канд. исторических наук. Тбилиси. 1985 (ხელნაწერი), გვ. 84-105; **Т. Т. Тодуа.** Колхида в составе Понтийского царства. Автореферат диссертации на соискание учёной степени канд. исторических наук. Тбилиси. 1985, გვ. 12-13; **გ. დუნდუა.** იჭრებოდა თუ არა მონეტა ვანში. მაცნე (ისტორიის... სერია). თბ. 1974. №2, გვ. 146-159; **Г. Ф. Дундуа.** Нумизматика античной Грузии. Тбилиси, Издательство: Мецниереба. 1987, გვ. 110-122; **თ. დუნდუა.** კოლხეთისა და პონტოს სამეფოს ურთიერთობის ისტორიიდან. თსუ-ს შრომები. (ისტორიის... სერია). ტ. 283. თბილისი. 1989, გვ. 66-82; **თ. დუნდუა.** საქართველოს უძველესი და ძველი ისტორიის ნარკვევები. თბილისი, გამომცემლობა: მერიდიანი. 2017, გვ. 82-101

ატიკური სისტემის ტეტრადრაქმებზეა ასახული ლეგენდით – ΒΑΣΙΛΕΩΣ ΜΙΘΡΑΔΑΤΟΥ ΦΙΛΟΠΑΤΟΡΟΣ ΚΑΙ ΦΙΛΑΔΕΛΦΟΥ – ნატურალისტური თავი თანდათან ასაკში შედის.[337] ის ხომ არ არის მოხსენიებული მოტანილ ეპიგრაფიკულ ძეგლში; შემდეგი ფილოპატორ ფილადელფოსის მამა ხომ ევპატორია?! მაგრამ ტექსტის ნაწილის – „მეფე მითრიდატეს ძე“ – აღდგენა ჰიპოთეტურია. ტიტული „ბასილევსი“ შესაძლოა არც კი ყოფილიყო. ახლა კი, ამ კუთხით, უფრო თამამად შეგვიძლია ვისაუბროთ მითრიდატე უმცროსზე, ევპატორის ძეზე. მითრიდატე უმცროსმა კოლხეთი მიიღო; კოლხეთის სამეფო კი ევპატორამდე მითრიდატიდების დინასტიის არასდროს ყოფილა, ანუ მითრიდატე ფილოპატორ ფილადელფოსს თავისი ძალაუფლების მემკვიდრეობითი ხასიათის პოლიტიკური მანიფესტაცია არაფერში სჭირდებოდა, და მას არც რაიმე სერიოზული საფუძველი ჰქონდა ყოველივეს სამტკიცებლად. მითრიდატე უმცროსი სრულიად ახალ სამეფოს დაეპატრონა. შესაბამისად, ის მითრიდატეს ძეა, და არა მეფე მითრიდატესი. რაც შეეხება ელჩებს, ზოგიერთმა მკვლევარმა ისინი გააიგივა ევპატორის დროინდელ პოლიტიკურ მოღვაწეებთან (App. Mithr. 19).

დასანანია, რომ კოლხეთის მეფის მცდელობას, დაეცვა თავისი ქვეყანა, შედეგი არ მოჰყოლია. ის ფორმალურად, თითქოს, რომაელებსაც დაუმეგობრდა, მაგრამ ამაოდ.

[337] W. H. Waddington, E. Babelon, Th. Reinach. Recueil général des monnaies Grecques d'Asie Mineure. Tome premier. Premier fascicule (2e edition). Paris. 1925. New York. 1976, გვ. 12

## წარწერა არისტარქე კოლხის დრაქმაზე

**სამონეტო ტიპის აღწერილობა ასეთია** — ვერცხლი. რემედიუმი – 3,2-3,7 გრ. (იხ. დანართი 17).

**შუბლი** — მარჯვნივ მიმართული უწვერული ადამიანის თავი გასხივოსნებული გვირგვინით (ჰელიოსი პომპეუსის სახის ნაკვთებით).

**ზურგი** — მარჯვნივ მიმართული მაღალზურგიან ტახტზე მჯდომი ქალღმერთი ტიხე კოშკისებური გვირგვინით თავზე. მარცხენა ხელში სფეროს მსგავსი საგანი უჭირავს, ხოლო მარჯვენათი საჭეს ეყრდნობა. გამოსახულების ორივე მხარეს და ქვემოთ ბერძნული ზედწერილი: ΑΡΙΣΤΑΡΧΟΥ ΤΟΥ ΕΠΙ ΚΟΛΧΙΔΟΣ/ΒΙ („არისტარქესი, კოლხეთის მეფისნაცვლისა, ან კოლხეთის მმართველის, ან არისტარქესი, რომელიც კოლხეთს მართავს" და თარიღი – 12, რაც ამ პიროვნების მმართველობის მეთორმეტე წელს, ანუ ძვ. წ. 52-51 წლებს უდრის).

**ზარაფხანა** – ფაზისი (?)

**ნომინალი** – დრაქმა.

**თარიღი** – ძვ. წ. 52-51 წწ.

**კოლექცია:** ბერლინის მუზეუმი – 1 ცალი; ეშმოლის მუზეუმი (ოქსფორდი) – 1 ცალი; ბრიტანეთის მუზეუმი – 1 ცალი; პარიზის მედლების კაბინეტი – 1 ცალი; სანკტ-პეტერბურგის ერმიტაჟი – 2 ცალი.

სისხლისმღვრელი ბრძოლები რომსა და პონტოს შორის ძვ. წ. I საუკუნეში რამდენიმე ათეული წელი გაგრძელდა და საბოლოოდ, პონტოს მეფე მითრიდატე VI-ის (ძვ. წ. 120-63 წწ.) მარცხით დასრულდა. რომის ძლევამოსილი სარდალი გნეუს პომპეუსი ჯერ სომხეთში შევიდა და იქ პონტოს მოკავშირე ტიგრან II (ძვ. წ. 95-55 წწ.) დაამარცხა, ხოლო შემდეგ, კერძოდ, ძვ. წ. 65 წელს იბერიას მიადგა. მიუხედავად მედგარი წინააღმდეგობისა, ქართლის მეფე არტაგი ბოლოს იძულებული გახდა პომპეუსს დამორჩილებოდა. იბერიიდან რომაელები კოლხეთში გადავიდნენ, სადაც პომპეუსმა ქვეყნის ეფემერულ მმართველად ძვ. წ. 63 წელს არისტარქე კოლხი დანიშნა.

ჩვენამდე მოაღწია მისი სახელით მოჭრილმა ვერცხლის ექვსმა მონეტამ, რომელთაგან ერთ-ერთი სოხუმის მიდამოებშია აღმოჩენილი.

ინგლისელი და რუსი მეცნიერების ჯ. ჯენკინსისა და კ. გოლენკოს გამოკვლევების თანახმად, მონეტაზე გამოსახულია მზის ღმერთი ჰელიოსი, რომელსაც პომპეუსის ნაკვთები აქვს. ამ მოსაზრებას იმით ასაბუთებენ, რომ კოლხეთის პირველი მეფე, პლინიუსის ცნობის მიხედვით, მზის შვილი იყო, ხოლო არისტარქემ ძალაუფლება პომპეუსისგან მიიღო. ამ შემ-

თხვევაში ერთმანეთს შეერწყა ადგილობრივი ტრადიცია და პოლიტიკური კონიუნქტურა. ეს მოსაზრება უაღრესად ანგარიშგასაწევია.

ზურგზე მოთავსებულია მარჯვნივ მიმართული ტახტზე მჯდომი ქალის დრაპირებული გამოსახულება კოშკურა გვირგვინით, რომელსაც მარცხენა ხელში სფეროს მსგავსი საგანი უჭირავს, ხოლო მარჯვენათი საჭეს ეყრდნობა. მონეტის ზურგზე არსებული გამოსახულების სწორი ინტერპრეტაცია ჯ. ჯენკინსმა იმის წყალობით მოახერხა, რომ მის ხელთ აღმოჩნდა შესანიშნავად დაცული ეგზემპლარი, რომელზედაც კარგად ჩანს საჭე, შემთხვევის, ბედისა და ბედნიერების ქალღმერთის, ტიხეს აუცილებელი ატრიბუტი.

არისტარქე კოლხის დრაქმების ისტორიული მნიშვნელობა ძალიან დიდია. მათი ლაკონური ზედწერილი იმის თვალსაჩინო ილუსტრაციაა, თუ რა უპირატესობა აქვს მონეტის ლეგენდებს რიგ შემთხვევაში ნარატიულ წყაროებთან შედარებით. საქმე ის არის, რომ ზოგიერთი ანტიკური ავტორი არისტარქეს მეფეს უწოდებს, თვით მონეტის წარწერაში კი, რომელსაც იურიდიული მნიშვნელობა აქვს, ეს უკანასკნელი მმართველად/მეფისნაცვლად არის მოხსენიებული. ამრიგად, მონეტის ლეგენდის საშუალებით მთელი ქვეყნის პოლიტიკური ვითარების დადგენა ხერხდება. ცხადია, კოლხეთი ამ დროს სამეფო კი არ არის, არამედ, ფორმალურად მაინც, რომზე დამოკიდებული მხარეა.

გნეუს პომპეუსი ჩვენი მსჯელობის ცენტრალური ფიგურაა, თუმცა შესავალი ციტატა პლუტარქედან მას არ ეხება, ის კეისრის შესახებაა. „ყველაზე უფრო აშკარა ზიზღსა და კეისრის მოკვლის სურვილს მისი მეფედ გახდომის ჟინი იწვევდა. კეისრის უმთავრესი დანაშაული ხალხის თვალში სწორედ მეფობისაკენ სწრაფვა იყო“ (Plut. Caes. 60). „იმ დღეს ლუპერკალიების დღეობა იყო . . . სატრიუმფო სამოსელში გამოწყობილი კეისარი საორატორო ტრიბუნის მახლობლად ოქროს სავარძელში იჯდა და ამ სანახაობას შესცქეროდა. წმინდა სრბოლის მონაწილე მორბენალთა შორის ერთ-ერთი ანტონიუსიც იყო. ჩქარა მან ფორუმთან მოირბინა . . . და ანტონიუსმა დაფნის გვირგვინით მოკაზმული სამეფო დიადემა კეისარს გაუწოდა; ამაზე კანტიკუნტი და ისიც წინასწარ მომზადებული ტაშისცემა გაისმა. კეისარმა გვირგვინი აირიდა; ახლა კი მთელმა ხალხმა დასცხო ტაში. მერე ისევ მიართვა ანტონიუსმა კეისარს გვირგვინი; ტაში ისევ რამდენიმე კაცმა დაუკრა; ხოლო როცა კეისარმა კვლავ აირიდა დიადემა, ტაშის ცემა კვლავ მთელმა ხალხმა ატეხა. როცა ამგვარი ხერხით ხალხის განწყობა გამომჟღავნებულ იქნა, კეისარი ფეხზე წამოდგა და ბრძანა, გვირგვინი კაპიტოლიუმში წაეღოთ. მცირე ხნის შემდეგ ხალხმა სამეფო დიადემით მოკაზმული კეისრის ქანდაკებები დაინახა. მაშინ სახალხო ტრიბუნები,

ფლავიუსი და მარულუსი, მყისვე მიიჭრნენ ამ ქანდაკებებთან და მათი მოკაზმულობანი დახსნეს. მერე, კეისარს რომ პირველად მეფესავით მი-ესალმნენ, ის პირები დაპებნეს და საპყრობილეში წაიყვანეს. ხალხი ტაშის გრიალით მიჰყვებოდა უკან ამ სახალხო ტრიბუნებს . . . სახალხო ტრიბუნ-თა მოქცევით აღშფოთებულმა კეისარმა მარულუსსა და მის ამხანაგებს მა-თი წოდების ღირსება აჰყარა“ (Plut. Caes. 61).[338]

კეისრის ექსპერიმენტი ფუნდამენტური კონსტიტუციური ცვლილე-ბის პერსპექტივის შესწავლას ემსახურებოდა. რა განსხვავებაა მონარქს, ერ-თის მხრივ, და მეორეს მხრივ, მთელი სიცოცხლის მანძილზე აღიარებულ დიქტატორს, თუ პრინცეპს შორის?! ტაციტუსთან დაცული იმპერატორ გალბას სიტყვა ამის ზუსტი პასუხია. „ჩვენ ისე არ ვეწყობით, როგორც ის ხალხები, მეფეები რომ მართავენ. იქ ძალაუფლება ერთი ოჯახის ხელშია, დანარჩენი კი მისი მონები არიან. შენ (მიმართავს პიზონს, პრინცეპსობის კანდიდატს – თ. დ.) კი ის ხალხი უნდა მართო, ვინც ვერ იგუებს ვერც ნამ-დვილ მონობას, და ვერც ნამდვილ თავისუფლებას“ (Tac. Hist. I. 16).

შემდეგი ექსპერიმენტი ნუმიზმატიკურია. კეისარი მონეტაზე საკუ-თარ პორტრეტს ათავსებს, როგორც ნებისმიერი ელინისტი მონარქი. აქამ-დე კი აი, რა ხდებოდა: საერთო-სახელმწიფო სიმბოლიკა, სტაბილურობა და კონსერვატიზმი რესპუბლიკური სამონეტო ტიპოლოგიის მახასიათებ-ლებია. ძვ. წ. 130 წლიდან გამოსახულებებში ინდივიდუალური შტრიხები იჭრება. ეს იმ triumviri monetales დამსახურებაა, ყოველწლიურად რომ იც-ვლებოდნენ. ზოგჯერ ფულის მოჭრა სხვა მაგისტრატის, ან საგანგებო უფ-ლებებით აღჭურვილი სარდლის კომპეტენციაა. პერსონალური ტიპების გენეზისმა და საერთო ტენდენციამ ავტოკრატიისკენ თანადროული მოვ-ლენები და ძლიერი პიროვნებები წარმოაჩინა. მაგ., ძვ. წ. 101 წელს მოჭ-რილ მონეტაზე გაიუს მარიუსია ეტლზე, როგორც ტრიუმფატორი. სულაც სიცოცხლეში მსგავსადაა გამოსახული. მაგრამ ეს ჯერ პორტრეტი არ არის. უახლოესი წინაპრის პორტრეტი ჩნდება ძვ. წ. 54 წლიდან. გაიუს იული-უს კეისრის თანადროულ სამონეტო პორტრეტს კი სენატის სპეციალური დადგენილება ედო საფუძვლად. ამ სქემიდან საერთოდ ამოვარდნილია ფლამინინუსის პორტრეტი საბერძნეთში მოჭრილ ოქროს მონეტაზე.[339] ეს ადრე მოხდა და რესპუბლიკაც ამ დროს ძლიერია. ე.ი. კეისარი პირველი რომაელია, სიცოცხლეშივე მონეტაზე რომ გამოსახეს (ძვ. წ. 44 წელი). ასე თვლიდა ყველა რომში, ასეთია ისტორიოგრაფიული პოზიციაც. თუმცა ეს, მაინცდამაინც, ჭეშმარიტებას არ შეეფერება. ცოტა უფრო ადრე, კერ-ძოდ ძვ. წ. 52/51 წლებში, რომიდან შორს, კოლხეთში მოჭრილ დრაქმაზე გნეუს პომპეუსია გამოსახული.

[338] პლუტარქე. რჩეული პარალელური ბიოგრაფიები. I. ძველბერძნულიდან თარგმნა, შესავალი წერილი და განმარტებები დაურთო აკ. ურუშაძემ. თბილისი, სახელგამი. 1957, გვ. 223-224
[339] Chr. Howgego. Ancient History from Coins. London and New York. Routledge. 1995, გვ. 67-69

კოლხეთის დინასტი არისტარქე პომპეუსის კრეატურა და მისი აღმოსავლური რეორგანიზაციის ნაწილია. ყოველივე ამას ადგილი ჰქონდა მითრიდატული ომების შემდგომ. ძვ. წ. 63 წელს მას კოლხეთი ჩააბარეს (App. Mithr. 114). ერთი შეხედვით, რა შუაშია ეს დრაქმა რომაულ ნუმიზმატიკასთან?! ის არისტარქეს სამონეტო რეგალიის რეალიზაციაა და მმართველობის წლებიც (12) მისია. დრაქმა, თითქოს, რომაული კონიუნქტურის მიღმაა, მიუხედავად იმისა, რომ არისტარქე პომპეუსის კლიენტია.

მაგრამ, მოდით, სხვა კუთხით შევხედოთ ყველაფერ ამას. ვინ არის არისტარქე? ὁ ἐπί τῆς βασιλέιας – მეფისნაცვალი. რომელი მეფის, კოლხეთს ხომ მეფე არ ჰყავს?! მაშინ, გამოდის, რომ რესპუბლიკის. წარმოიდგინეთ, რა რეაქცია მოჰყვებოდა სენატში პომპეუსის დეიფიცირებულ (rex et deus) ილუსტრაციას! სხვა საკითხია, უნახავთ კი რომაელებს ეს ფული. მართლაც, ემისია მცირემასშტაბიანია, ჩვენამდე მხოლოდ 6 ეგზემპლარმა მოაღწია.

ვის ეკუთვნის მონეტის დიზაინი, არისტარქეს, რომელმაც, უბრალოდ, არ იცის რესპუბლიკის ტრადიცია კონკრეტულ სფეროში, თუ მას ყველაფერი გარედან უკარნახეს?! ხომ არ არის ეს დრაქმა პომპეუსის ექსპერიმენტი?! მოქმედებს რა საკუთარი კლიენტის ხელით, ის ცდილობს გაარკვიოს მეტროპოლისის პოლიტიკურ-კონსტიტუციური სიმპათიები.

შესაძლოა ყველაფერი ასეც იყო. კრასუსი მკვდარია, კეისარი კი გალიაში ომობს. ეს სახელოვანი გენერალი მარტოა რომში. სიმპტომატურია ისიც, რომ ფარსალეს ბრძოლის წინ პომპეუსს საკუთარი მომხრეები, ალბათ, უფრო დაცინვით, აგამემნონს და მეფეთა მეფეს ეძახდნენ (Plut. Pomp. 67). ან რა უნდა გვიკვირდეს, როცა კეისრის სიკვდილის შემდგომ ტირანის მკვლელმა ბრუტუსმა საკუთარი პორტრეტი მოათავსა მონეტაზე.[340] რესპუბლიკა დიდი ხნის მკვდარი იყო.[341]

---

[340] D. R. Sear. Roman Coins and Their Values. 4$^{th}$ edition. London. 1997, გვ. 84 №382

[341] **გ. დუნდუა, თ. დუნდუა.** ქართული ნუმიზმატიკა. I. თბილისი, გამომცემლობა: არტანუჯი. 2006; **თ. დუნდუა, გ. დუნდუა, ნ. ჯავახიშვილი, ა. ერისთავი.** ფული საქართველოში. თბილისი, საქართველოს ეროვნული ბანკი. 2003 (მეორე შევსებული და გადამუშავებული გამოცემა); **თ. დუნდუა, გ. დუნდუა და სხვ.** ქართული ნუმიზმატიკის ინგლისურ-ქართული ონლაინ-კატალოგი (http://geonumismatics.tsu.ge); **თ. დუნდუა, გ. დუნდუა.** ქართული ნუმიზმატიკის კატალოგი. I ნაწილი. ფული ადრეანტიკურ და ელინისტურ ხანაში. სამონეტო საქმე და სამონეტო მიმოქცევა კოლხეთსა და იბერიაში. თბილისი, გამომცემლობა: მერიდიანი. 2013; **დ. კაპანაძე.** ქართული ნუმიზმატიკა. თბილისი, თბილისის უნივერსიტეტის გამომცემლობა. 1969; **К. В. Голенко.** Аристарх Колхидский и его монеты (к истории Колхиды I в. до н. э.). Вестник Древней Истории (ВДИ). 1974. N4; **T. Dundua.** Georgia within the European Integration. Graeco-Roman World, Byzantine Commonwealth, Orthodox Alliance and the Georgians. Tbilisi. 2013; **T. Dundua, G. Dundua.** Catalogue of Georgian Numismatics. Second Edition. Athens. Demetrius Siatras Publisher. 2021; **G. K. Jenkins.** Recent Acquisitions of Greek Coins by the British Museum. Numismatic Chronicle (N.C.). London. Vol. 19 (1959)

## ფესინოს სკითინოსის ძის წარწერები დელფოსა და ათენში

ძვ.წ. I საუკუნით თარიღდება დელფოს ერთი წარწერა (იხ. დანართი 18). ტექსტი ასე იკითხება:

ὁ δῆμος ὁ Χίων Φησῖνον

Σκυθίνου Χῖον...

Ἀπόλλωνι Πυθίωι

წარწერის თარგმანს გვთავაზობს თ. ყაუხჩიშვილი:

„ქიოსელთა დემი ფესინოსს, სკითინოსის ძეს, აპოლონ პითიელს (ავ-ედრებს)“.[342]

დამატებით გვინდა აღვნიშნოთ, რომ წარწერა შესრულებულია კვარ-ცხლბეკზე, რომელზეც, როგორც ჩანს, განთავსებული იყო ამ პიროვნების ქანდაკება.[343]

წარწერაში, თ. ყაუხჩიშვილის აზრით, ორი საკუთარი სახელია საინ-ტერესო. ეს სახელებია: Φησῖνον და Σκυθίνος, რომელნიც, მისი შეხედულე-ბით, ძველი კოლხეთის ისტორიას უკავშირდებიან.[344]

კერძოდ, სახელი Φησῖνον II Φησῖνος (Arr. Anab. II, 1, 2, 5) II Φησεῖνος (IG XIV 572), თ. ყაუხჩიშვილის აზრით, ერთი და იგივე სახელებია, იტაც-იზმის საფუძველზე სხვადასხვაგვარად დაწერილი. აქ იგივე ძირი უნდა იყოს, რაც არის სიტყვაში Φᾶσις (Φης II Φας), რომელიც ჰესიოდეს დრო-იდან გვხვდება, როგორც მდინარე ფასისის სახელი, ხოლო არისტოტელეს დროიდან – როგორც ქალაქის სახელიც. [345]

თ. ყაუხჩიშვილი აქვე განიხილავს ეგვიპტის პაპირუსებში დადასტუ-რებულ საკუთარ სახელებს: Φᾶσις (πᾶσις), Φάσεις (πᾶσις), Φασαῆς, Φασαΐς (πασαΐς),Φάσις, Φῖσις[346] – ტროელი ვაჟკაცი (Quint. Smyrn. 10, 89), Φασιάς- მე-დეას სახელწოდება; Φασιάς – კოლხოსის მამა, ჰელიოსის ძე; იგივე – მხატ-ვრის სახელი (Anth. Plan. 117), Φασιάδης – სვიდასთან, Φασιανάτης (CI II, 2903 და სხვ.).[347]

---

[342] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ისტორიის ძველი ბერძნული წყაროები. თბილისი, გამომცემლობა: პროგრამა ლოგოსი. 2019, გვ. 234

[343] J. M. Müller. „... weihte es der Athena.“ Basen von Weihgeschenken für Athena auf der nachklassischen Akropolis“. Die Akropolis von Athen im Hellenismus und in der römischen Kaiserzeit, Reichert Verlag Wiesbaden. 2010, გვ. 160

[344] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ისტორიის ძველი ბერძნული წყაროები. თბილისი, გამომცემლობა: პროგრამა ლოგოსი. 2019, გვ. 234

[345] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ისტორიის ძველი ბერძნული წყაროები. თბილისი, გამომცემლობა: პროგრამა ლოგოსი. 2019, გვ. 234

[346] Preisigke, Fr. Namenbuch: enthaltend alle griechischen, lateinischen, ägyptischen, hebräischen, arabischen und sonstigen semitischen und nichtsemitischen Menschennamen, soweit sie in griechischen Urkunden. … Ägyptens sich vorfinden. Heidelberg: Selbstverlag des Herausgebers. 1922, გვ. 361

[347] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ისტორიის ძველი ბერძნული წყაროები. თბილისი, გამომცემლობა: პროგრამა ლოგოსი. 2019, გვ. 234

ამ მაგალითებზე დაყრდნობით, თ. ყაუხჩიშვილი დაასკვნის, რომ ბერძენთათვის Φᾶσις არგონავტების ლაშქრობიდან იყო კარგად ცნობილი სახელი, და მისი სხვადასხვა ვარიანტი გავრცელდა ბერძნულ-რომაულ სამყაროში.[348]

რაც შეეხება ამავე წარწერაში დადასტურებულ სახელს Σκυθίνος (თუ Σκυθινός), ეს სახელიც საკმაოდ იშვიათია ბერძნულ ლიტერატურულ წყაროებში. თ. ყაუხჩიშვილის აზრით, ეს სახელი უკავშირდება ქართულ სატომო სახელს Σκυθινοί (Xen. An. IV, 7, 18; IV, 8, 1). ამ სახელს, თ. ყაუხჩიშვილის განმარტებით, აქვს მეგრული ეტიმოლოგია, კერძოდ, სკვითინი იგივე შკვითინია, რაც შვიდს ნიშნავს მეგრულად. ტომთა ეს სახელწოდება სკვითინი/შკვითინი ფორმით, მართალია, მხოლოდ ქსენოფონტესთან გვხვდება, მაგრამ შემდგომ იგი დადასტურებულია სტრაბონთანაც ἑπτακωμῆται-ის ფორმით. ჰეპტაკომეტი ნიშნავს „შვიდი სოფლის მცხოვრებთ“. ამ სახელს კარგად იცნობდნენ  ძველი ბერძნები და არ აკავშირებდნენ ძალიან პოპულარულ Σκύθης-თან. დიოდორე სიცილიელი ამ სატომო სახელს წერს ფორმით Σκυτὶνοι (XIV, 29), ე.ი. Σκύθης-ისაგან სრულიად განსხვავებული ორთოგრაფიით (თუ ამის მიზეზი გადამწერი და შემდეგი ხანის შეცვლილი ფონეტიკა არ არის).[349]

ამ კონკრეტული წარწერის სიტყვა Σκυθίνος, თ. ყაუხჩიშვილის აზრით, მაინც უფრო ახლოსაა,  Σκύθης-სთან, ანუ ტომის სახელწოდებასთან, ვიდრე პაპეს მიერ შემოთავაზებული ეტიმოლოგია, რომლის მიხედვითაც Σκυθίνος  არის Becherer (“ხის ტოლჩების მკეთებელი, ხელოსანი“)[350] დაკავშირებული ბერძნულ სიტყვასთან σκύφος „ტოლჩა“ (რომლის ეოლიური ვარიანტია σκύθος).[351]

ბოლოს თ. ყაუხჩიშვილი დასძენს: *„ძალიან ძნელია დიდი არგუმენტაციის წამოყენება ან პაპეს ეტიმოლოგიის საწინააღმდეგოდ, ანდა ჩემი მოსაზრების სასარგებლოდ, მაგრამ ასე მგონია, ამ მოსაზრების წამოყენებაც შესაძლებელია. მითუმეტეს იმ მასალის ფონზე, რაც ზემოთ იყო წამოყენებული: ქართული სატომო სახელები (კოლხი, მაკრონი, სანი) იქცევიან ბერძნულ საკუთარ სახელებად და ამ ხალხთა შორის ინტენსიური ურთიერთობის საფუძველზე.“*[352]

---

[348] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ისტორიის ძველი ბერძნული წყაროები. თბილისი, გამომცემლობა: პროგრამა ლოგოსი.  2019, გვ. 235

[349] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ისტორიის ძველი ბერძნული წყაროები. თბილისი, გამომცემლობა: პროგრამა ლოგოსი.  2019, გვ. 235

[350] W. Pape. Wörterbuch der griechischen Eigennamen. Braunschweig: Vieweg. II. 1875, გვ. 1415

[351] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ისტორიის ძველი ბერძნული წყაროები. თბილისი, გამომცემლობა: პროგრამა ლოგოსი.  2019, გვ. 235

[352] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ისტორიის ძველი ბერძნული წყაროები. თბილისი, გამომცემლობა: პროგრამა ლოგოსი.  2019, გვ. 235

ჩვენი აზრით, საინტერესოა, რომ გარდა დელფოსისა, იმავე სახელს ვხედავთ ძვ.წ. I საუკუნით დათარიღებულ და ატიკაში, ათენის აკროპოლისის აღმოსავლეთ ნაწილში 1836 წელს აღმოჩენილ სხვა წარწერაში.[353] წარწერა მარმარილოს ფილაზეა შესრულებული და მეორადად გამოყენებულია როგორც კაპიტელის ნაწილი.[354] წარწერა გვამცნობს:

ὁ δῆμος ὁ Χίων

Φησῖνον Σκυθίνου

Ἀθηνᾶι Πολιάδι

καὶ θεοῖς πᾶσι.

ეს წარწერა თავის სტრუქტურით ძალიან წააგავს წინა წარწერას და შემდეგ შინაარსს გადმოგვცემს:

ქიოსელთა თემი

ფესინოსს სკითინოსის ძეს

ათენა პოლიასს (ათენას ეპითეტი -„ქალაქის მცველი"ე. კ.)

და ყველა ღმერთს [ ავედრებს - ე.კ.].

ვფიქრობთ, ეს ორი წარწერა აშკარად ერთ პიროვნებას მიემართება და გამომდინარე იქიდან, რომ მას როგორც დელფოში, ისე, ათენში ქიოსის თემი ერთხმად ავედრებს აპოლონს, ათენას და ყველა ღმერთს, საკმაოდ დაწინაურებული ადამიანი უნდა ყოფილიყო კუნძულ ქიოსზე. მიულერის აზრით, იგი შეიძლება ყოფილიყო ქიოსის მმართველი.[355] პიროვნების მნიშვნელობას ადასტურებს ის ფაქტი, რომ წარწერები მარმარილოს კვარცხლბეკებზეა შესრულებული,[356] რომელზეც, სავარაუდოდ, შეიძლება მდგარიყო ფესინოს სკითინოსის ძის ქანდაკება და რომ ქანდაკებები საბერძნეთში ყველაზე მნიშვნელოვან ორ ადგილას, დელფოსა და ათენში იყო განთავსებული. თუკი თ. ყაუხჩიშვილის მოსაზრებას გავიზიარებთ, შეიძლება ვივარაუდოთ, რომ ეთნიკურად არაბერძენმა, ერთ-ერთი ქართველური ტომის წარმომადგენელმა, საბერძნეთის ამ თემში გამორჩეული მდგომარეობა მოიპოვა. შესაბამისად, მონის, აზატის, თავისუფალი ხელოსნის, მოქალაქის გვერდით საბერ-

---

[353] IG II² 2802 Inscriptiones Graecae II et III: Inscriptiones Atticae Euclidis anno posteriores, 2nd edn. Part III, 1 (1935) = Dedications and Honorary Inscriptions (Nos. 2789-5219) ონლაინ ხელმისაწვდომია: https://inscriptions.packhum.org/text/5055?hs=98-107 ბოლო ნახვა 8.08.2021

[354] J. M. Müller. „... weihte es der Athena." Basen von Weihgeschenken für Athena auf der nachklassischen Akropolis", Die Akropolis von Athen im Hellenismus und in der römischen Kaiserzeit, Reichert Verlag Wiesbaden 2010, გვ. 192

[355] J. M. Müller. „... weihte es der Athena." Basen von Weihgeschenken für Athena auf der nachklassischen Akropolis", Die Akropolis von Athen im Hellenismus und in der römischen Kaiserzeit, Reichert Verlag Wiesbaden 2010, გვ. 160

[356] J. M. Müller. „... weihte es der Athena." Basen von Weihgeschenken für Athena auf der nachklassischen Akropolis", Die Akropolis von Athen im Hellenismus und in der römischen Kaiserzeit, Reichert Verlag Wiesbaden 2010, გვ. 192

ძნეთის ისტორიაში ჩანს ქართველური წარმოშობის დაწინაურებული პიროვნებაც, რაც, ვფიქრობთ, მნიშვნელოვანი უნდა იყოს ანტიკური ხანის საქართველოს ისტორიის შესწავლისათვის. დამატებით შეიძლება ითქვას, რომ ეს უკანასკნელი შემთხვევა შესაძლებელია მომხდარიყო მხოლოდ ელინისტურ ხანაში, როდესაც საბერძნეთის ისტორიის სარბიელზე გამოდიან სხვადასხვა ეთნიკური ჯგუფის, სხვადასხვა წარმომავლობის ადამიანები. საყურადღებოა, რომ კოლხეთის ტერიტორიაზე მოსახლე სხვა ტომები, სავარაუდოდ, ფიგურირებენ კუნძულ ქიოსზე აღმოჩენილ სხვა წარწერაში (იხ. წარწერა ΜΟΣΧΟΣ ΜΟΣΧΟΥ-ის მოხსენიებით გრაცის მუზეუმიდან).

## წარწერები რომიდან ჰენიოხის მოხსენიებით

რომში, ვია აპიაზე მდებარე ვინია კოდინის კოლუმბარიუმში (საერთო სამარხი) აღმოჩენილია მარმარილოს ქვა წარწერით, რომელშიც ვინმე ჰენიოხი იხსენიება (იხ. დანართი 19). კოლუმბარიუმი ავგუსტუსის ხანიდან აზატების საერთო სამარხს წარმოადგენდა და აქ მოხსენიებულია სხვადასხვა პირები.[357] წარწერა ახ. წ. 1-30 წლებით თარიღდება. წარწერაში ნახსენებია სახელი:

L(ucius) ⌜Aemilius⌝ / Eniochus – ლუციუს ემილიუს ჰენიოხუსი.

რომში აღმოჩენილი მეორე წარწერა ჰენიოხუსის მოხსენიებით, შემდეგი შინაარსისაა:

D(is) M(anibus) / Aeliae Donatae co(n)iugi / b(ene) m(erenti) fecit / Eniochus Aug(usti) n(ostri) cum / qua vixit ann(os) XVIIII et / sibi et suis posterisque / eorum[358]

„ღვთაებრივი მანებისადმი (რომაული ეპიტაფიების ტრადიციული დასაწყისი – ე.კ.) / ელია დინატას, მეუღლის / საპატივცემოდ გააკეთა / ენიოხუსმა ავგუსტუსისა ჩვენისა (ნიშნავს - „რომაული ჯარის სამხედრო მოსამსახურემ“ - ე.კ.) / ვისთანაც იცხოვრა 18 წელი, თავისთვის (გააკეთა) და საკუთარი შთამომავლებისთვისაც“.

რომში აღმოჩენილი მესამე წარწერა უკვე ჰენიოხუსის მოხსენიებით, შემდეგი შინაარსისაა:

D(is) M(anibus) / Domitius / [H]eniochus / [f]ecit vernae suo / Epaphrodito[359]

„ღვთაებრივი მანებისადმი / დომიციუს ჰენიოხუსმა / გააკეთა ვერნა (ბატონის სახლში დაბადებული მონა - ე.კ., ნ.ფ.) ეპაფროდიტოსისთვის“.

კიდევ ერთი წარწერა, რომელშიც ენიოხუსი იხსენიება, შემდეგი შინაარსისაა:

Cn(aeus) Fictorius Cn(aei) l(ibertus) / Eniochus / Herennia |(mulieris) l(iberta) Strategis.[360]

„გნეიუს ფიქტორიუსი გნეიუსის გააზატებული მონა / ენიოხუსი / ჰერენია/ გათავისუფლებული ქალი სტრატეგისი“.

და ბოლოს, რომიდან მომავალ კიდევ ერთ წარწერაშია მოხსენიებული ენიოხუსი, თუმცა, ამ შემთხვევაში, არც აზატის და არც მონის ხსენებასთან არ უნდა გვქონდეს საქმე, ამ შემთხვევაში, ეს წარჩინებული რომაელის

[357] CIL 06, 04506 (1). EAGLE: Electronic Archive of Greek and Roman Epigraphy. EDCS-17200127. ონლაინ ხელმისაწვდომია: http://www.edr-edr.it/edr_programmi/res_complex_comune.php?do=book&id_nr=EDR126205 ბოლო ნახვა: 10.02.2022

[358] CIL 06, 10877. EAGLE: Electronic Archive of Greek and Roman Epigraphy. EDCS-17200602, ონლაინ ხელმისაწვდომია: https://db.edcs.eu/epigr/epi.php?s_sprache=en ბოლო ნახვა: 10.02.2022

[359] CIL 06, 16943. EAGLE: Electronic Archive of Greek and Roman Epigraphy. EDCS-12001842, ონლაინ ხელმისაწვდომია: https://db.edcs.eu/epigr/epi.php?s_sprache=en ბოლო ნახვა: 10.02.2022

[360] CIL 06, 17914 (p 3521). EAGLE: Electronic Archive of Greek and Roman Epigraphy. EDCS-00600912. ონლაინ ხელმისაწვდომია: https://db.edcs.eu/epigr/epi.php?s_sprache=en ბოლო ნახვა: 10.02.2022

ტრიანომინას ბოლო ნაწილი უნდა იყოს, შესაბამისად, ქართველურ სამყაროსთან ეს წარწერა არ არის დაკავშირებული, თუმცა, აქვე მოვიხსენიებთ.

წარწერაში მრავალი სახელია ჩამოთვლილი და მათ შორის: C(aius) Rabirius Eniochus[361] „გაიუს რაბირიუს ენიოხუსი".

ამ წარწერებში მხოლოდ ერთშია დადასტურებული ფორმა Heniochus, დანარჩენ შემთხვევაში კი გვხვდება: Eniochus.

რამდენად შესაძლებელია, რომ ეს სახელები მივიჩნიოთ ეთნიკურ სახელად (ჰენიოხი) ძნელი სათქმელია, რადგან ბერძნული წარმოშობის ეს სიტყვა („მეეტლე") საკუთარ სახელადაც გამოიყენებოდა. თუმცა, გამომდინარე იქიდან, რომ რომში მონები ხშირად ატარებდნენ საკუთარი ეთნიკური წარმომავლობის აღმნიშვნელ საკუთარ სახელებს, შესაძლებელია, ვიფიქროთ, რომ მონისა და აზატის შემთხვევაში საქმე გვქონდეს ჰენიოხების ტომის წარმომადგენელთან.

[361] CIL 06, 00200 (p 3004, 3755, 4134); EDCS-17200127, ონლაინ ხელმისაწვდომია: https://db.edcs.eu/epigr/epi.php?s_sprache=en ბოლო ნახვა: 10.02.2022

## ბერძნული წარწერები მინის ჭურჭელზე გონიო-აფსაროსიდან

გონიო-აფსაროსში 1995 წელს წარმოებული არქეოლოგიური გათხრებისას ნაპოვნია ორი მინის ჭურჭელი, რომელზედაც ბერძნული წარწერებია აღმოჩენილი (იხ. დანართი 20). ასეთი ჭურჭელი, სამეცნიერო ლიტერატურის მიხედვით, სპორტულ შეჯიბრებებში გამარჯვებულებს გადაეცემოდათ ჯილდოდ.[362] ორივე მინის სასმისი ახ. წ. I საუკუნით თარიღდება.[363] პირველ სასმისზე წარწერა მოთავსებულია ოთხ ფოთლისებურ წრეში, თითოში წერია სამი ასო და მთლიანობაში სულ 12 ასოა წარმოდგენილი. წარწერა შემდეგნაირად იკითხება:

ΛΑΒΕΤΗΝΝΙΚΗΝ.

ΛΑΒΕ ΤΗΝ ΝΙΚΗΝ

მიიღე გამარჯვება

ერმიტაჟში დაცული ანალოგის მიხედვით წარწერა თარგმნეს, როგორც „გაიმარჯვე".

მეორე სასმისი ფრაგმენტულადაა შემონახული, რომლის წარწერას, ერმიტაჟში დაცული ანალოგის მიხედვით, კითხულობენ შემდეგნაირად: ΚΑΤΑΙΧΑΙΡΕΚΑΙΕ ΥΦΡΑΙΝΟΥ და ამგვარად თარგმნიან: „ჯანმრთელი იყავ და გაიხარე"[364] (ΚΑΤΑ ΙΧΑΙΡΕ ΚΑΙ ΥΦΡΑΙΝΟΥ).

დიდი ალბათობით, ახ. წ. I საუკუნის გონიო-აფსაროსის ფენებში სპორტულ შეჯიბრებებთან დაკავშირებული ნივთები რომაელი ჯარისკაცების აქტივობებს ასახავს. კოლხეთის ტერიტორიაზე რომაული ლეგიონების ნაწილების ყოფნა დასტურდება როგორც სხვადასხვა ლეგიონის დამღებით, ასევე სპილენძის ფრაქციული რომაული ფულით, რომელიც ყოველთვის დაკავშირებულია რომაელ ჯარისკაცებთან.[365] ეს ჯარისკაცები, სავარაუდოდ, ეკუთვნოდნენ ან XV ლეგიონს (Appollinaris) ან V ლეგიონს

[362] ა. კახიძე, თ. შალიკაძე. მინის ნაწარმი სამხრეთ-დასავლეთ საქართველოს ზღვისპირეთიდან. ფიჭვნარი IV. გონიო-აფსაროსი IX. ნ. ბერძენიშვილის ბათუმის სამეცნიერო კვლევითი ინსტიტუტის, საქართველო-ბრიტანეთის ფიჭვნარის ერთობლივი და გონიო-აფსაროსის მუდმივმოქმედი ექსპედიციის მუშაობის შედეგები (1967-2008). თბილისი, გამომცემლობა: ტრიადა. 2009, გვ. 58-59

[363] ა. კახიძე, თ. შალიკაძე. მინის ნაწარმი სამხრეთ-დასავლეთ საქართველოს ზღვისპირეთიდან. ფიჭვნარი IV. გონიო-აფსაროსი IX. ნ. ბერძენიშვილის ბათუმის სამეცნიერო კვლევითი ინსტიტუტის, საქართველო-ბრიტანეთის ფიჭვნარის ერთობლივი და გონიო-აფსაროსის მუდმივმოქმედი ექსპედიციის მუშაობის შედეგები (1967-2008). თბილისი, გამომცემლობა: ტრიადა. 2009, გვ. 58-59

[364] ა. კახიძე, თ. შალიკაძე. მინის ნაწარმი სამხრეთ-დასავლეთ საქართველოს ზღვისპირეთიდან. ფიჭვნარი IV. გონიო-აფსაროსი IX. ნ. ბერძენიშვილის ბათუმის სამეცნიერო კვლევითი ინსტიტუტის, საქართველო-ბრიტანეთის ფიჭვნარის ერთობლივი და გონიო-აფსაროსის მუდმივმოქმედი ექსპედიციის მუშაობის შედეგები (1967-2008). თბილისი, გამომცემლობა: ტრიადა. 2009, გვ. 58-59

[365] T. Dundua. Influx of the Roman Coins in Georgia. Phasis. 9. 2006, გვ. 79

(Macedonica), რადგან გონიოში ორივე ლეგიონის დამღებია აღმოჩენილი.[366] ცნობილია, რომ პირველი საუკუნიდან ორივე ლეგიონი აღმოსავლეთშია გადმოსროლილი, მეტწილად იუდეის ომების გამო.

ანტიკურ ხანაში სპორტული ასპარეზობები რომ ნამდვილად იმართებოდა აფსაროსში, მიუთითებს პროკოპი კესარიელი თხზულებაში „გოთური ომის შესახებ" (De Bello Gothico): „აფსარუ... კაი სამი დღის სავალი გზით არის რიზეს მოშორებული. ის ძველად აფსურტად იწოდებოდა...ეს ქალაქი ადრე მრავალცხოვრებიანი ყოფილა. მას გარშემო უვლიდა მრავალი კედელი და შემკული იყო თეატრითა და იპპოდრომით და მას მრავალი სხვა რამეც ჰქონდა, რაც ჩვეულებრივ ქალაქის სიდიდეს მომასწავებელია"(Procop. Goth. VIII, 2).[367]

ქალაქში იპოდრომის არსებობა აშკარად მიუთითებს ეტლებით ასპარეზობაზე, რაც რომში ერთ-ერთ ყველაზე პოპულარულ სანახაობას წარმოადგენდა. რამდენად შეიძლება ვივარაუდოთ, რომ გონიოში აღმოჩენილი მინის ჭურჭელი სწორედ ეტლებით რბოლას უკავშირდება?

ვფიქრობთ, თავად ჭურჭელზე არსებულმა გამოსახულებებმა გარკვეულ დასკვნებამდე შეიძლება მიგვიყვანოს. თავიდანვე უნდა ითქვას, რომ რომში გრავირებული მინის ჭურჭლის ჯილდოდ გადაცემა დამკვიდრებული პრაქტიკა იყო როგორც გლადიატორთა, ისე ათლეტთა და ეტლით მრბოლელთა შერკინებისას. პირველ რიგში, ყურადღებას იპყრობს ჭურჭელზე დაფნის გვირგვინებს შორის გამოსახული პალმის რტო, რომელიც, ანტიკურ რომში, როგორც გამარჯვების სიმბოლო, გადაეცემოდა ეტლით რბოლაში გამარჯვებულს.[368] აღსანიშნავია, რომ ხშირად არენათა ნაგებობების ფასადურ ნაწილზე გამოისახებოდა ეტლით მრბოლელი, რომელსაც თავზე ეხურა გვირგვინი, ხოლო მარცხენა ხელში ეჭირა პალმის რტო.[369] სწორედ გვირგვინებს და პალმის რტოს ვხედავთ მინის ლარნაკების გრავირებულ ზედაპირებზე. შესაბამისად, დიდი ალბათობით, ეს ჭურჭელი სწორედ ეტლებით მრბოლელთა პრიზს წარმოადგენდა.

ცხენოსნობასთან დაკავშირებული სპორტული შეჯიბრებები რომ ზოგადად არ იყო უცხო დასავლეთ საქართველოში ახ.წ. II საუკუნეებში დაბანაკებული რომაელებისთვის, კარგად ჩანს ასევე არიანეს „პერიპლუსიდან". ჰადრიანუსის დავალებით სებასტოპოლისის (ახლანდ. სოხუმის)

[366] გ. გამყრელიძე. საქართველოს რომაული პერიოდის არქეოლოგია. იბერია-კოლხეთი. დამატება. 2014, გვ. 4-14, 17

[367] გეორგიკა, ბიზანტიელი მწერლების ცნობები საქართველოს შესახებ. ტომი II. ტექსტები ქართული თარგმანითურთ გამოსცა და განმარტებები დაურთო სიმონ ყაუხჩიშვილმა, მეორე შევსებული გამოცემა. თბილისი, გამომცემლობა: მეცნიერება. 1965, გვ. 123-124

[368] John H. Humphrey. Roman Circuses, Arenas for Chariot Racing. University of California Press, Berkeley and Los Angeles. 1986, გვ. 275

[369] John H. Humphrey. Roman Circuses, Arenas for Chariot Racing. University of California Press, Berkeley and Los Angeles. 1986, გვ. 250

ციხის დასათვალიერებლად ჩამოსული კაპადოკიის ლეგატი არიანე ეს-წრება ცხენოსანთა ასპარეზობას:

λα ἰδεῖν καὶ τοὺς ἱππέας ἀναπηδῶντας ἐπὶ τοὺς ἵππους „ (Arrian, PPE, 40)

ქობოსიდან გზად ასტელეფი გამოვიარეთ და შუადღემდე ჩამოვედით სებასტოპოლისში... დღის დანარჩენი დრო გავატარეთ ჯარისკაცებისთვის ხელფასის დარიგებაში, ცხენების და იარაღის დათვალიერებაში, ვაკვირდებოდით ცხენოსნების მარჯვე ჯირითს და მათ მიერ ცხენებზე შეხტომას“.

საინტერესოა, რომ რომაელთა მიერ სპორტული შეჯიბრებების ორგანიზება, როგორც წესი, უკავშირდებოდა რეგიონში სამხედრო მოქმედებების გააქტიურებას.[370]

ბერძნული წარწერების მონაცემთა ბაზაში საყურადღებოა სრულიად ანალოგიური შინაარსის მქონე ცხრა წარწერა,[371] რომელიც ხმელთაშუაზღვისპირეთის სრულიად სხვადასხვა ადგილას არის ნაპოვნი. ცხრიდან ხუთი ნივთი პირველი საუკუნით თარიღდება, ხოლო ოთხის თარიღი დაზუსტებული არ არის. ცხრიდან სამი ნივთი მომწვანო მინისგანაა დამზადებული. ერთზე მითითებულია, რომ მოცისფრო-მოყვითალო მინაა. მათი აღწერილობა ემთხვევა გონიო-აფსაროსში აღმოჩენილი სასმისის აღწერილობას. როგორც ჩანს, ეს წარწერა საპრიზო მინის ჭურჭელზე განსათავსებელი წარწერის ფორმულა იყო. შესაძლებელია, აქ მინის ერთ სახელოსნოსთან ან საერთოდ ერთ ოსტატთანაც გვქონდეს საქმე.

---

[370] **R. Ziegler.** Städtisches Prestige und keiserliche Politik, Studium zum Festwesen in Ostkilikien im 2. und 3. Jahrhundert n.Chr. Düsseldorf. 1985, გვ. 67-119; **C. Wallner,** Soldatenkaiser und Sport. Frankfurt am Mainz, 1997, passim

[371] **SEG 39:419; SEG 45:709,b; SEG 2:844; SEG 33:1365; SEG 51:1485; SEG 51:1464,1:** Supplementum Epigraphicum Graecum. Vols. 1-11, ed. Jacob E. Hondius, Leiden 1923-1954. Vols. 12-25, ed. Arthur G. Woodhead. Leiden 1955-1971. Vols. 26-41, eds. Henry W. Pleket and Ronald S. Stroud. Amsterdam 1979-1994. Vols. 42-44, eds. Henry W. Pleket, Ronald S. Stroud and Johan H.M. Strubbe. Amsterdam 1995-1997. Vols. 45-49, eds. Henry W. Pleket, Ronald S. Stroud, Angelos Chaniotis and Johan H.M. Strubbe. Amsterdam 1998-2002. Vols. 50- , eds. Angelos Chaniotis, Ronald S. Stroud and Johan H.M. Strubbe. Amsterdam 2003- ; **IGLSyr 5 2467bis:** Inscriptions grecques et latines de la Syrie, V. Emesène, ed. Louis Jalabert and René Mouterde. Paris. 1959; **IG XIV 2410,11b; IG XIV 2410,11a:** Inscriptiones Graecae, XIV. Inscriptiones Siciliae et Italiae, additis Galliae, Hispaniae, Britanniae, Germaniae inscriptionibus, ed. Georg Kaibel. Berlin 1890

## კოლხუს ბალნეატორის წარწერა რომიდან

რომში (ზუსტი ლოკაცია უცნობია) აღმოჩენილია სამარხის მარმარილოს ქვა, რომელიც ამჟამად დაცულია ფლორენციაში, რინუჩინის სასახლის ბიბლიოთეკის ატრიუმში (იხ. დანართი 21).[372] ქვაზე ლათინურად შესრულებულია წარწერა. ფირფიტის ზომებია: სიმაღლე-8 სმ, სიგრძე-22 სმ, სიგანე/დიამეტრი – უცნობია. ასოების სიმაღლე-1,5-1,8 სმ-ია.[373] წარწერა ამოკაწრულია, შესრულებულია წერის scalpro-ს ტექნიკით.[374] წარწერა საკმაოდ კარგადაა შენახული, შესრულებულია სამ სტრიქონად, მთავრული ასოებით:

COLCHUS CAESARIS
BALNEATOR
HIC

წარწერა ასე შეიძლება აღვადგინოთ:

Colchus Caesaris
balneator
hic [est][375]

თარგმანი:

კოლხი, კეისრის
ბალნეატორი
აქ [არის].

წარწერა პირველად აღიწერა დომენიკო ჯორჯო კაზანატის მიერ 1726 წლის 25 მარტს. წარწერა გამოცემულია 1882 წელს (CIL 06, 087242 (01).[376] არქეოლოგიურ და პალეოგრაფიულ ანალიზზე დაყრდნობით, წარწერა თარიღდება ახ.წ. 1-50 წლებით.[377]

---

372 EDR125893, EAGLE: Electronic Archive of Greek and Roman Epigraphy. ონლაინ ხელმისაწვდომია: http://www.edr-edr.it/edr_programmi/view_img.php?id_nr=125893-1 ბოლო ნახვა: 10.02.2022

373 EDR125893, EAGLE: Electronic Archive of Greek and Roman Epigraphy. ონლაინ ხელმისაწვდომია: http://www.edr-edr.it/edr_programmi/view_img.php?id_nr=125893-1 ბოლო ნახვა: 10.02.2022

374 EDR125893, EAGLE: Electronic Archive of Greek and Roman Epigraphy. ონლაინ ხელმისაწვდომია: http://www.edr-edr.it/edr_programmi/view_img.php?id_nr=125893-1 ბოლო ნახვა: 10.02.2022

375 EDR125893, EAGLE: Electronic Archive of Greek and Roman Epigraphy. ონლაინ ხელმისაწვდომია: http://www.edr-edr.it/edr_programmi/res_complex_comune.php?lang=en&ver=simp ბოლო ნახვა: 10.02.2022

376 Corpus Inscriptionum Latinarum- Vol. VI- Inscriptiones Urbis Romae Latinae, Pars II, Monumentaa columbariorum, Tituli officialium et artificialium. Tituli sepulcrales reliqui:- A. Claudius, Ed. E. Bormnn, G. Henzen, Chr. Huelsen. 1882 (imp. iter. 1961)

377 EDR125893, EAGLE: Electronic Archive of Greek and Roman Epigraphy. ონლაინ ხელმისაწვდომია: http://www.edr-edr.it/edr_programmi/res_complex_comune.php?lang=en&ver=simp ბოლო ნახვა: 10.02.2022

ზოგადად, ბალნეატორი იყო აბანოს მფლობელი ან მოიჯარე,[378] მას ევალებოდა აბანოს მეთვალყურეობა, იგი, როგორც წესი, იდგა თერმების ატრიუმში და მასთან თავს იყრიდა მომსახურეობის გადასახადი.[379]

კეისრის პირადი ბალნეატორი იყო ერთ-ერთი მონა მსახური, რომელსაც ეს კონკრეტული სფერო ჰქონდა ჩაბარებული. მის მოვალეობაში შედიოდა კეისრის თანხლება აბანოში და საჭიროებისამებრ, სხვა მომსახურეობის გაწევაც.[380]

საყურადღებოა, რომ იულიუს-კლავდიუსების დინასტიის დროს (სწორედ ამ პერიოდს განეკუთვნება ეს წარწერა), განსაკუთრებით კი ავგუსტუსის მმართველობის პერიოდში 16 სხვადასხვა მოვალეობის შემსრულებელი მონა არსებობდა, რაც ეპიგრაფიკითაა დადასტურებული,[381] მათ შორის ნახსენებია ბალნეატორიც.

როგორც წესი, მონებს პატრონები შეძენისას ახალ სახელებს არქმევდნენ და მათი უმეტესობა მათ ეთნიკურ კუთვნილებაზე მიანიშნებდა.[382]

საინტერესოა რომში მონების სახელდების პრინციპზე ცნობილი რომაელი ისტორიკოსის და გრამატიკოსის მარკუს ტერენციუს ვაროს (ვარონის) მიერ გამოთქმული ერთი მოსაზრება, სადაც აღნიშნულია, რომ რომაელებმა უნდა დაარქვან საკუთარ მონებს სახელი იმის მიხედვით, თუ სად შეიძინეს ისინი და არა მათ წარმომავლობაზე დაფუძნებით (Varro, LL, 8.12). ვარონის ეს თვალსაზრისი, ვფიქრობთ, იმაზე მიანიშნებს, რომ მის დროს (ძვ.წ. I ს.) და, ცხადია, შემდეგშიც, რომში დამკვიდრებული იყო მონებისთვის სახელის დარქმევა სწორედ ეთნიკური კუთვნილების საფუძველზე.

Colchus, სავარაუდოდ, მონის ეთნიკურ წარმომავლობაზე მიანიშნებს, რაც იმას ნიშნავს, რომ კეისრის ბალნეატორი იყო წარმოშობით კოლხი.

როგორ შეიძლებოდა კოლხი რომში მოხვედრილიყო?

დასავლეთ საქართველოდან მონების შეყვანას რომის იმპერიაში არაერთი წყარო ადასტურებს. ამ თვალსაზრისით საინტერესოა პროკოპიუს-

---

378 Ad. Berger. Encyclopedic dictionary of Roman Law.volume 43. part 2. Philadelphia. American Philosophical Society. 1991

379 Haley Mowdy. The History and Importance of the Roman Bath. Texas Woman's University. ონლაინ ხელმისაწვდომია: https://twu.edu/media/documents/history-government/History-&-Importance-Roman-Bath-Ibid-Volume-9-Spring-2016.pdf ბოლო ნახვა: 10.02.2022

380 L. R. Penne. The Epigraphic Habits of the Slaves and Freed Slaves of the Julio-Claudian Households. University of Calgary. Calgary. 2013. AB. doi:10.11575/PRISM/28131 http://hdl.handle.net/11023/1081 doctoral thesis, 256 sch. 944 ონლაინ ხელმისაწვდომია: https://prism.ucalgary.ca/bitstream/handle/11023/1081/ucalgary_2013_penner_lindsay.pdf?sequence=4&isAllowed=y ბოლო ნახვა: 10.02.2022

381 L. R. Penner. The Epigraphic Habits of the Slaves and Freed Slaves of the Julio-Claudian Households. University of Calgary. Calgary. 2013. AB. doi:10.11575/PRISM/28131 http://hdl.handle.net/11023/1081 doctoral thesis, 256 sch. 944 ონლაინ ხელმისაწვდომია: https://prism.ucalgary.ca/bitstream/handle/11023/1081/ucalgary_2013_penner_lindsay.pdf?sequence=4&isAllowed=y ბოლო ნახვა: 10.02.2022

382 Ian Morris. Remaining Invisible. წიგნში: Women and Slaves in Greco-Roman Culture, edited by Sandra R. Roshel and Sheila Murnaghan. Routledge. London and New York. 1998, გვ. 201

ის (VI ს) ინფორმაცია, რომელიც მიუთითებს, რომ კოლხები ვაჭრობდნენ ზღვისპირეთში მცხოვრებ რომაელებთან ტყავებით, ბეწვეულით და მონებით (Procop., Bell. 2.15.5).

კოლხი ტყვის შესყიდვის ერთ შემთხვევაზე მოგვითხრობს ელიანუსი (II ს), რომელიც ახსენებს ვინმე დიონისეს, ვაჭარს და მოგზაურს, რომელმაც მეოტიაში (თანამ. აზოვი) შეიძინა კოლხი გოგონა ადგილობრივი ტომებისაგან (Ael., fr. 71 (Hercher).

საყურადღებოა, რომ მონის გაყიდვისას გამყიდველს უნდა მიენიშნებინა მონის ეთნიკური წარმომავლობა, რაც განაპირობებდა მის ფასს, რადგან სხვადასხვა ეთნოსს, როგორც წესი, მონათა ბაზარზე სხვადასხვა რეპუტაცია ჰქონდა.[383]

მართალია, ბაზარზე, ფასის მომატების მიზნით, ხშირად ხდებოდა მონის ეთნიკური წარმომავლობის ფალსიფიკაცია, თუმცა, გამომდინარე იქიდან, რომ კოლხებს მიიჩნევდნენ მებრძოლებად, კანიბალებად და ზარმაცებად, არსებობდა ნაკლები შანსი, რომ მონა „კოლხად“ გაესაღებინათ.[384]

დ. ბრონდი და გ. ცეცხლაძე მიუთითებენ, რომ კოლხი მონების არსებობა რომში საკმარისად ცხადი არ არის. მონებს არქმევენ სახელებს, რომლებიც კავკასიის და არგონავტების მითს მოგვაგონებენ, თუმცა, მათი წარმომავლობა საკმაოდ საეჭვოა და მაგალითად ასახელებენ ბალნეატორ კოლხუსის და სალუსტია კოლხისის წარწერასაც.[385]

ვფიქრობთ, იმის გათვალისწინებით, რომ მონების სახელები ხშირად მათ ეთნიკურ წარმომავლობასთან იყო კავშირში და ამასთან, როგორც ზემოთაც აღინიშნა, კოლხების, რბილად რომ ვთქვათ, ნაკლებად კარგი რეპუტაცია მონისთვის Colchus სახელის დარქმევისთვის დამატებით სტიმულს არ წარმოადგენდა, კეისრის ბალნეატორი მეტი ალბათობით იყო ეთნიკურად კოლხი მონა, რომელმაც კეისრის კარზე საკმაოდ დაწინაურებული მდგომარეობა მოიპოვა. ამას ადასტურებს მისი საფლავის ქვაც, რომელიც მარმარილოსგანაა დამზადებული, რაც იმ პერიოდის რომში საკმაოდ ძვირად ფასობდა და პრესტიჟულ მასალას წარმოადგენდა.[386]

რომელი კეისრის მონა შეიძლება ყოფილიყო კოლხი ბალნეატორი?

როგორც აღინიშნა, არქეოლოგიური და პალეოგრაფიული ანალიზის საფუძველზე წარწერა თარიღდება ახ.წ. I საუკუნის I ნახევრით. ამ ქრო-

---

383 ამასთან დაკავშირებით იხ. D. C. Braund, G. R Tsetskhladze. The Export of Slaves from Colchis, Classical Quarterly. 39 (i). 1989, გვ. 119

384 D. C. Braund, G. R Tsetskhladze. The Export of Slaves from Colchis, Classical Quarterly. 39 (i). 1989, გვ. 119

385 D. C. Braund, G. R Tsetskhladze. The Export of Slaves from Colchis, Classical Quarterly. 39 (i). 1989, გვ. 123

386 L. Adkins. R. A. Adkins. Handbook to life in Ancient Rome. Oxford University Press. New York, Oxford. Oxford University Press. 1998, გვ. 198

ნოლოგიურ პერიოდში რომს რამდენიმე მმართველი ჰყავდა და ყველა იულიუს-კლავდიუსების დინასტიის წარმომადგენელია:

- ავგუსტუსი (ძვ. წ 31- ახ.წ 14 წწ)
- ტიბერიუსი (ძვ.წ. 14-37 წწ)
- კალიგულა (ძვ.წ. 37-41 წწ)
- კლავდიუსი (ძვ.წ. 41-54 წწ)

საყურადღებოა, რომ ავგუსტუსის პერიოდში მოღვაწე პოეტი ჰორაციუსი პისონებისდმი მიწერილ ეპისტოლეში, რომელსაც „პოეტური ხელოვნების შესახებ წიგნის“ სახელით ვიცნობთ, განმარტავს, რომ მწერლის მხატვრული ენა უნდა ასახავდეს პერსონაჟის მეტყველების თავისებურებებს. ჰორაციუსი მიუთითებს, რომ, მნიშვნელოვანია, ვინ საუბრობს: ღმერთი თუ გმირი, ხანდაზმული თუ ახალგაზრდა, მატრონა თუ ძიძა, ვაჭარი თუ მიწის მუშა და აქვე ახსენებს ორ ეთნიკურ ჯგუფს, რომელსაც, როგორც ჩანს, რომში კარგად იცნობდნენ — კოლხს და ასირიელს: intererit multum Divosne loquatur an heros… Colchus an Assyrius,… (Hor. Ars, 114; 118). ცხადია, ჰორაციუსის ეს პასაჟი იმაზეც მიანიშნებს, რომ კოლხები ლათინურად თავისებურად, მათთვის დამახასიათებელი „აქცენტით“ საუბრობდნენ, რაც რომაელებისთვის კარგად იყო ცნობილი.

ვფიქრობთ, არსებული მასალა საშუალებას არ გვაძლევს ამ საკითხზე წარმოვადგინოთ უფრო კონკრეტული დასკვნები, იმის გათვალისწინებით, რომ ამ პერიოდში რეგიონში რომაელების აქტიურობა პერმანენტულად ჩანს, თუმცა, სალუსტია კოლხისის წარწერა, რომელსაც ქვემოთ განვიხილავთ და რომელიც დათარიღებულია ახ.წ. 1-30 წლებით, გვაფიქრებინებს, რომ კოლხების რომში გამოჩენა შეიძლება დაუკავშირდეს ავგუსტუსის ან ტიბერიუსის მმართველობის ხანას.

## სალუსტია კოლხის წარწერა რომიდან

რომში, ესკვილინუსის ბორცვზე, ფუსკონის ვენახში, კ. სალუსტიუსის გაათავისუფლებულ მონათა სამარხში Monumentum libertorum Q. Sallustii XVI საუკუნეში[387] აღმოჩენილი იყო საფლავის მარმარილოს ფირფიტა, რომელიც ამჟამად დაკარგულია. სამარხის ჩანახატი, შესრულებული ანდრეა ალჩატოს მიერ XVI საუკუნეში, დაცულია ვატიკანის ბიბლიოთეკაში.[388] სამარხი წარმოადგენდა ოთხკუთხა ნაგებობას, რომელსაც შესასვლელთან ჰქონდა აბსიდი ან ერთგვარი ნიშა.[389] საფლავის ქვაზე შესრულებულია ლათინური წარწერა ორ სვეტად:

I სვეტი

SALLUSTIA

THYMELE

II სვეტი

SALLUSTIA

COLCHIS

წარწერა ასე იკითხება:

Sallustia Sallustia

Thymele Colchis.[390]

წარწერა გამოცემულია 1882 წელს – (CIL 06, 08206)[391] და თარიღდება ახ. წ. 1-30 წწ-ით.[392] Monumentum libertorum Q. Sallustii წარმოადგენს ჯგუფურ სამარხს, სადაც, სავარაუდოდ, დაკრძალულია 3 მონა (?), 65 გაათავისუფლებული მონა და 1 თავისუფალი მოქალაქე. სამარხზე სულ 39 წარწერაა აღმოჩენილი.[393]

საფლავის ქვაზე ორი ქალის სახელი ჩანს: Sallustia Thymele და Sallustia Colchis. ორივე ქალს Sallustia გასაგები მიზეზის გამო ჰქვიათ – მათი ყო-

---

[387] S. Meloni. I Monumenta Columbariorum: Contributo alla Storia Sociale della Roma Primo-Imperiale. Roma. 2016-2017. სადოქტორო ნაშრომი, გვ. 58. ონლაინ ხელმისაწვდომია: https://iris.uniroma1.it/retrieve/handle/11573/937578/440549/Tesi%20dottorato%20Meloni ბოლო ნახვა 10.02.2022

[388] Cod. Vat. Lat. 10546

[389] F. Cantarelli, E. Gautier Di Confiengo. La collezione epigrafica Fusconi (Roma, secolo XVI-XVIII), Soveria. Rubbettino. 2012, გვ. 207, fig. 20

[390] EDR160035, EAGLE: Electronic Archive of Greek and Roman Epigraphy. ონლაინ ხელმისაწვდომია: http://www.edr-edr.it/edr_programmi/res_complex_comune.php?visua=si&id_nr=EDR160035 ბოლო ნახვა: 10.02.2022

[391] Corpus Inscriptionum Latinarum- Vol. VI- Inscriptiones Urbis Romae Latinae, Pars II, Monumentaa columbariorum, Tituli officialium et artificialium. Tituli sepulcrales reliqui:- A. Claudius, Ed. E. Bormnn, G. Henzen, Chr. Huelsen. 1882 (imp. iter. 1961)

[392] EDR160035, EAGLE: Electronic Archive of Greek and Roman Epigraphy. ონლაინ ხელმისაწვდომია: http://www.edr-edr.it/edr_programmi/res_complex_comune.php?visua=si&id_nr=EDR160035 ბოლო ნახვა: 10.02.2022

[393] S. Meloni. I Monumenta Columbariorum: Contributo alla Storia Sociale della Roma Primo-Imperiale. Roma. 2016-2017. სადოქტორო ნაშრომი, გვ. 58-59 ონლაინ ხელმისაწვდომია: https://iris.uniroma1.it/retrieve/handle/11573/937578/440549/Tesi%20dottorato%20Meloni ბოლო ნახვა 10.02.2022

ფილი მფლობელი, რომელმაც ისინი გააზატა, ეკუთვნოდა სალუსტიუს-ების გვარს და ერქვა კვინტუს სალუსტიუსი. რაც შეეხება მეორე სახელს „Thymele“ და „Colchis“, აქ აშკარად, ჩვენი აზრით, უნდა ჩანდეს მონა ქალთა ეთნიკური კუთვნილება. პირველი, თიმელე, როგორც ჩანს, ბერძენია (მისი სახელის ეტიმოლოგია ამაზე მიანიშნებს), ხოლო მეორე – კოლხი.[394]

აქედან გამომდინარე, დასაშვებად მიგვაჩნია, რომ კვინტუს სალუს-ტიუსის მონა ქალი სალუსტია კოლხისი იყო ეთნიკურად ან წარმოშობით კოლხეთიდან. კოლხი მონები რომში საკმაოდ იშვიათად გვხვდებიან (ერთი მათგანი თავად იმპერატორის მონა იყო), რაც, ვფიქრობთ, იმაზე მიანიშნებს, რომ რომსა და კოლხეთს შორის ამ პერიოდში არ არსებობდა სამხედრო კონფლიქტი ან სხვა რაიმე დაპირისპირება და რომ თავად კოლხეთში არ არსებობდა მონებით ვაჭრობის მყარი სოციალურ-ეკონომიკური წინაპირობები.

[394] რომში კოლხი მონების მოხვედრის საკითხთან დაკავშირებით დაწვრილებით იხ. კოლხუს ბალნეატორის წარწერა

## ეპიტაფია ვირეია კოლხის მოხსენიებით

რომის პროვიცია ალპურ გრაიეში[395] (თანამ. საფრანგეთი) აქსიმაში (თანამ. Aime en  Tarentaise) 1860 წელს აღმოჩნდა ოთხ ნაწილად გატეხილი მარმარილოს სტელა (ზომები: სიმაღლე-160 სმ; სიგანე-77 სმ), რომელზეც შესრულებული იყო წარწერა ლათინურ ენაზე.  სტელა დათარიღდა 1-100 წლებით. წარწერა 8 სტრიქონს შეიცავდა (ასოების ზომები: 7,2-3,7 სმ) და ეპიტაფიას წარმოადგენდა. ამჟამად სტელა დაკარგულია.

წარწერის ტექსტი შემდეგნაირად იკითხება:

T VIREIO
ONESIMO
VIREIA COLCHIS
UXOR H
L CASSIVS ERASTVS
H
[]VS ALCIMVS
CONL

წარწერას ასეთი ტრანსკრიფცია აქვს:

T(ito) Vireio
Onesimo
Vireia Colchis
uxor h(eres)
L(ucius)Cassius Erastus
H(eres)
[T (itus) Virei]us Alcimus
conl(ibertus)

ეპიტაფია ასე შეიძლება ვთარგმნოთ:

ტიტუს ვირეიუს
ონესიმუსს
ვირეია კოლხისი (კოლხი?)
მემკვიდრე ცოლი
ლუციუს კასიუს ერასტუსი
მემკვიდრე
ტიტუს ვირეიუს ალკიმუსი
კონლიბერტინუსი (გააზატებული - ე.კ.)

წარწერა შესწავლილი აქვს ბ. რემის.[396]

---

[395] Alpes Graiae (ალპური გრაე) იყო რომის მცირე პროვინცია, რომელიც სავარაუდოდ კლავდიუსის დროს გააერთიანეს ალპური პენინების პროვინციასთან

[396] B. Rémy. Inscriptions latines des Alpes (I.L.  Alpes) 1. Alpes Graies. Chambéry - Grenoble. 1998, გვ. 92-93, Nr. 38.

ვირეია, რომელიც გარდაცვლილ მეუღლეს ეპიტაფიას უძღვნის და ეპიტაფიაში მის მემკვიდრედ არის სახელდებული, მეუღლის საგვარეულო სახელთან ერთად იხსენიება მეორე სახელითაც – Colchis. საყურადღებოა, რომ რომაული ტრადიციის მიხედვით, გათხოვილი ქალი ატარებს მამის საგვარეულოს სახელს და არა – მეუღლისას.[397] შესაბამისად, შესაძლებელია ვივარაუდოთ, რომ ვირეია არის მეუღლის მიერ გათავისუფლებული მონა ქალი და მისი მეორე სახელი წარმოადგენს ადრეულ, გათავისუფლებამდე შერქმეულ სახელს – Colchis, რომელიც, დიდი ალბათობით, მის ეთნიკურ წარმომავლობაზე მიუთითებს.

საკითხი, თუ რამდენად მიუთითებს მონებისთვის შერქმეული ეთნიკური სახელი მათ ეთნიკურ წარმომავლობაზე, ისტორიოგრაფიაში დისკურიის საფუძველი გახდა. უილიამ ვესტერმანი მიჩნევდა, რომ ასეთი სახელები ეთნიკურობის მანიშნებელი არ იყო, გამომდინარე იქიდან, რომ გერმანელ, ფრიგიელ, გალ მონებს შეიძლება ჰქონოდათ ბერძნული ან ეგვიპტური სახელები.[398] თუმცა, აქ არის ორი ნიუანსი – ა) ბერძნული და ეგვიპტური სამყარო და მათგან გამომდინარე, სახელები – ჰერმესი, პარამონე და ა.შ. ბევრად უფრო ნაცნობია ანტიკურობაში და შესაბამისად, მონებისა და აზატებისთვის მათი დარქმევა უჩვეულო ნაკლებად ჩანს, თუმცა კოლხეთთან დამაკავშირებელი სახელის დარქმევა მაინც უფრო სპეციფიურია და შესაბამისად, სავსებით შესაძლებელია, რომ ასეთი სახელის მატარებელი ეთნიკურად კოლხი იყოს; ბ) ერთი საკითხია ბერძნული სახელის დარქმევა, მაგ. ჰერმესი და მეორეა ეთნიკურობის მანიშნებელი სახელის დარქმევა – ასეთი სახელები უფრო მოსალოდნელია, რომ ეთნიკურობაზე მიანიშნებდეს. მათთან მიმართებით ვესტერმანიც ფრთხილობს და ასკვნის, რომ ისინი ეთნიკურობასთან ერთად, შესაძლოა, მათი შესყიდვის ადგილსაც მიანიშნებდესო,[399] თუმცა, კოლხების შემთხვევაში, თუნდაც ის შესყიდვის ადგილს მიანიშნებდეს (კოლხეთს), ეთნიკურად მაინც კოლხებთან უნდა გვქონდეს საქმე (იხ. ასევე კოლხუს ბალნეატორის წარწერა რომიდან, სალუსტია კოლხის წარწერა რომიდან).

[397] Eric M. Orlin. A Social and Cultural History of Republican Rome. John Wiley & Sons. 2022, გვ. 112
[398] W. Westermanm. The Slave Systems of Greek and Roman Antiquity. Philadelphia. 1955. Reprinted 1984. გვ. 96
[399] W. Westermanm. The Slave Systems of Greek and Roman Antiquity. Philadelphia. 1955. Reprinted 1984. გვ. 96

## წარწერა ვოლუსია კოლხისის მოხსენიებით

რომში, ვია აპიაზე, კანტონის ვენახში (vigna Cantoni) (Monumentum Volusiorum, თანამ.- via Appia Antica) აღმოჩენილია მარმარილოს დაფა, რომლის ზომებია: სიმაღლე -28, 5 სმ; სიგრძე- 52 სმ; სიგანე/ დიამეტრი- 3 სმ. ასოების სიმაღლე- 1,1-3,5 სმ. დაფა დაცულია ვატიკანის მუზეუმში (Lapidario Profano ex Lateranense, Z, 3v, inv. 25928). დაფაზე შესრულებულია შვიდსტრიქონიანი ლათინური წარწერა, რომელიც არქეოლოგიურ და პალეოგრაფიულ მონაცემებზე დაყრდნობით, თარიღდება ახ.წ. 51-100 წწ-ით.

წარწერა შესწავლილია მარკო ბუონოკორეს მიერ. [400]

წარწერის ტექსტი ასეთია:

D(is) M(anibus) s(acrum).
Volusiae Nebridi
Q(uintus) Volusius Alcimus et
Volusia **Colchis** fili matri
bene merenti fecerunt et
Crescenti patri et Chresimo; e[x]
permissu decurionum locus dat[us].

წარწერა ასე შეიძლება ითარგმნოს:

ღვთაებრივი წმინდა მანებისადმი (რომაული ეპიტაფიის ტრადიციული დასაწყისი ან დასასრული – ე.კ.)
ვოლუსია ნებრიდუსს
კვინტუს ვოლუსიუს ალკიმუსმა და
ვოლუსია კოლხისმა (კოლხმა?), შვილებმა დედას
საპატივსაცემოდ გაუკეთეს (ეს საფლავი ე.კ.) და
მამა კრესკენტუსს და ხრესიმუსს;
დეკურიონების ნებართვითაა ადგილი მოცემული.

როგორც ცნობილია, დაფის აღმოჩენის ადგილი ვოლუსიუს სატურნინუსების მონებისა და ლიბერტინების სამარხს წარმოადგენდა.[401] შესაბამისად, წარწერაში მოხსენიებული პირები – ვოლუსია ნებრიდუსი, კვინტუს ვოლუსიუს ალკიმუსი და **ვოლუსია კოლხისი,** რადგანაც ისინი

[400] M. Buonocore. Schiavi e liberti dei Volusi Saturnini. Le iscrizioni del colombario sulla via Appia antica. Roma. 1984, გვ. 114-115, nr. 75, ფოტო ტაბ. XLVI, გამოსახულება 170 (2)

[401] M. Buonocore. Schiavi e liberti dei Volusi Saturnini. Le iscrizioni del colombario sulla via Appia antica. Roma. 1984, გვ. 114-115

ვოლუსიუსების საგვარეულო სახელს ატარებენ, გათავისუფლებული მონები არიან. აქვე დაკრძალულ კრესკენტუსს და ხრესიმუსს ვოლუსიუსების საგვარეულო სახელი არ აქვთ, შესაბამისად, დიდი ალბათობით, ისინი მონები არიან. წარწერაში ნახსენები ორი ქალიდან ერთ-ერთს, კერძოდ — ვოლუსია კოლხისს, ვოლუსიუსების საგვარეულო სახელიდან ნაწარმოებ საკუთარ სახელთან ერთად (რაც რომაულ ტრადიციას შეესაბამება) ერქვა კოლხისი – „კოლხი", რაც, დიდი ალბათობით მის ეთნიკურ კუთვნილებაზე მიანიშნებდა (ეთნიკურობიდან მომდინარე სახელების კავშირზე წარმომავლობასთან იხ. ეპიტაფია ვირეია კოლხის და კოლხუს ბალნეატორის წარწერა).

რომში მონების სტატუსი განსხვავდებოდა ისტორიის სხვადასხვა ეტაპზე, მაგ. რესპუბლიკის პერიოდში მონობა უფრო გავრცელებული იყო და მანუმისია შედარებით იშვიათ მოვლენას წარმოადგენდა, ხოლო იმპერიის პერიოდში, მანუმისია უფრო ხშირ ხასიათს ატარებდა. საყურადღებოა, რომ ქალაქში მონების სტატუსი ბევრად მაღალი იყო, მათ ბატონის სახელით ხელშეკრულებების დადებაც კი შეეძლოთ[402]. სოფლად მონების სიმრავლეში ეჭვი შეაქვს ედ. მაიერს და მასვე ეთანხმება უ. ვესტერმანიც[403], რომაული და ბერძნული მონობის ცნობილი მკვლევარი.  ახ. წ. I საუკუნის II ნახევარში მანუმისია უკვე გახშირებულია რომში, თუმცა, არა ისე, როგორც ეს II საუკუნეში იყო, განსაკუთრებით სტოიციზმის გავლენით.

რაც შეეხება კოლხი მონის ღირებულებას — უ. ვესტერმანის დაკვირვებით, I საუკუნეში აღმოსავლეთში, მცირე აზიაში, სირიასა და ეგვიპტეში მონის ფასი 175 დან 600 დენარიუსამდე მერყეობდა, მაშინ როდესაც დასავლეთში 350 დან იწყებოდა და 700-მდეც კი აღწევდა[404] კოლხი მონის ფასიც სავარაუდოდ, 175 დან 600 დენარიუსამდე იქნებოდა.

[402] ნ. ფიფია. უზუფრუქტის წესით გადაცემული მონის მიერ დადებული სტიპულაციის კანონიერებისა და მონის სამართლებრივი მდგომარეობის შესახებ ძველ რომში. ახალგაზრდა ისტორიკოსთა შრომები. I. თბილისი, გამომცემლობა: მერიდიანი. 2012, გვ. 26-33

[403] W. Westermanm. The Slave Systems of Greek and Roman Antiquity. Philadelphia. 1955. Reprinted 1984, გვ. 120

[404] W. Westermanm. The Slave Systems of Greek and Roman Antiquity. Philadelphia. 1955. Reprinted 1984, გვ. 101

## კოლხი ქალის ეპიტაფია

სანტა მარია კაპუა ვეტერეში (კაზერტას პროვინცია) ინახებოდა ერთი დაუთარიღებელი ფრაგმენტი, კაპუაში აღმოჩენილი, რომელიც, სავარაუდოდ, ეპიტაფიას წარმოადგენდა. წარწერა შესრულებულია ლათინურად და შეიცავს 4 სტრიქონს:

Colchidi
Hesychus
[co]niugi
de se merit[a]e[405].

წარწერა ასე ითარგმნება:
კოლხისს (კოლხს?)
ჰესიხუსმა
მეუღლეს
საპატივსაცემოდ გაუკეთა (ეპიტაფია ე.კ.).

წარწერა ამჯერად დაკარგულია და არ ვიცით, რა მასალაზე იყო შესრულებული, ჩვენთვის მხოლოდ მისი ტექსტია ცნობილი. გამომდინარე იმ მოცემულობიდან, რომ წარწერაში პიროვნებები ერთი საკუთარი სახელით იხსენიებიან, ეპიტაფიის მიმძღვნელი და თავად გარდაცვლილი მონები არიან, თუმცა, გამომდინარე იქიდან, რომ წარწერის საუკუნე უცნობია, გადაჭრით იმის მტკიცება, რომ ქალი მონაა, არ იქნებოდა სწორი – იმპერიის ხანაში, განსაკუთრებით II საუკუნიდან მონების გათავისუფლებამ საკმაოდ ფართო ხასიათი მიიღო (იხ. ეპიტაფია კოლხი მეუღლისადმი), შესაბამისად, თუ ეს წარწერა იმპერიის ხანისაა, უფრო საფიქრებელია, აზატისა იყოს. რაც შეეხება ქალის სახელს Colchis, შესაძლოა, მიანიშნებდეს მის ეთნიკურ წარმომავლობაზე. (ეთნიკურობიდან მომდინარე სახელების კავშირზე წარმომავლობასთან იხ. ეპიტაფია ვირეია კოლხის და ბალნეატორ კოლხუსის მოხსენიებით).

[405] CIL 10, 04091 (1). EAGLE: Electronic Archive of Greek and Roman Epigraphy. EDR005897. ონლაინ ხელმისაწვდომია: http://www.edr-edr.it/edr_programmi/res_complex_comune.php?do=book&id_nr=EDR005897 ბოლო ნახვა: 10.02.2022

### წარწერა აბელას ფორუმზე აფსაროსის ციხე-სიმაგრის შესახებ

იტალიის ქალაქ ნოლას მახლობლად, ანტიკური ქალაქის, აბელ-ას ფორუმზე აღმოჩენილია 16 სტრიქონიანი წარწერა ბაზისზე (კვარცხლბეკზე?), რომელიც ახ.წ. I საუკუნის მიწურულით თარიღდება (იხ. დანართი 64).

წარწერა ასე გამოიყურება:

1. N • MARCIO
2. N • F • GAL
3. PLAETORIO • CELERI
4. QUAEST • II • VIR • LEG VII
5. GEMIN • LEG XVI • FL • FIRM
6. DONIS • DONATO • A • DIVO
7. TRAIAN • BELLO • PARTHICO
8. CORONA • MURALIS • TORQVIB
9. ARMILLIS • PHALARIS • LEG • II
10. GALL • LEG • XIIII • GEM • MART • VECTR
11. LEG • VII • CL P • F • LEG • I • ADI • P • F • P • P • LEG
12. EIVSD • PRAEPOSIT • NUMEROR
13. TENDENTIUM • IN • PONTO AB
14. SARO • TRIB • COH • III VIG
15. PARTON • COLON
16. D D

წარწერის ტექსტი ასეა აღდგენილი:[406]

1. N(umerio) Marcio
2. N(umeri) f(ilio) Gal(eria)
3. Plaetorio Celeri
4. quest(ori) IIvir(o)(centurioni) leg(ionis) VII
5. Gemin(ae) I (centurioni) leg(ionis) XVI Fl(aviae) Firm(ae)
6. donis donato a divo
7. Traian(o) bello Parthico
8. corona muralis torquib(us)

[406] CIL. X. 01202 EAGLE: Electronic Archive of Greek and Roman Epigraphy. EDR102518. ონლაინ ხელმისაწვდომია: http://www.edr-edr.it/edr_programmi/res_complex_comune.php?id_nr=EDR102518 ბოლო ნახვა: 10.02.2022

9. armillis phalaris (centurioni) leg(ionis) II
10. Gall(icae) (centurionis) leg(ionis) XIIII Gem(inae) Mart(iae) Vectr(icis)
11. (centurioni) leg(ionis) VII Cl(audiae) P(iae) F(idelis) (centurioni) leg(ionis) I Adi(utricis) P(iae) F(idelis) p(rimo) p(ilo) leg(ionis)
12. eiusd(em) praeposit(o) numeror(um)
13. tendentium in ponto Ab/
14. saro trib(uno) coh(ortis) III vig(ilium)
15. patron(o) colon(iae)
16. d(ectreto) d(ecurionum)

ტექსტი ასე შეიძლება ვთარგმნოთ:

1. ნუმერიუსს მარკიუსს,
2. ნუმერიუსის ვაჟს, გალერია (gens Galeria)
3. პლეტორიუს კელერს
4. კვესტორს, დუუმვირს,VII ლეგიონის ცენტურიონს,
5. გემინას I (ლეგიონის – ე.კ.), ფლავია ფირმას XVI ლეგიონის ცენტურიონს
6. საზომვარი მიეცა ღვთაებრივი
7. ტრაიანუსისგან პართული ომის დროს:
8. მურალური გვირგვინი გირლანდებით
9. სამაჯურებით, ფალერებით, II ლეგიონის ცენტურიონს,
10. XIIII გალური ლეგიონის („გალიკას" ეპიტაფია ე. კ.) ცენტურიონს, გემინა მარტია ვიქტრიქსის
11. VII ლეგიონის ცენტურიონს, კლაუდია პია ფიდელის ადიუტრიქს I ლეგიონის ცენტურიონს, კლაუდია პია ფიდელის ლეგიონის უფროს ცენტურიონს (Primus Pilus),
12. ამავე (ლეგიონის – ე.კ.) ხელმძღვანელს დამხმარე ჯარისკაცებისა (ნუმერებისა),
13. რომლებიც განლაგებული არიან ზღვაზე აზ-
14. საროსში, III კოჰორტის ვიგილების (გუშაგების) კოჰორტის ტრიბუნს,
15. კოლონიის პატრონს (მფარველს)
16. დეკურიონთა დეკრეტით

ამრიგად, ირკვევა, რომ წარწერაში დასახელებული პიროვნება — ნუმერიუს მარკიუს გალერია პლეტორიუს კელერი, რომელიც სხვადასხვა

დროს რომაულ ჯარში არაერთ თანამდებობაზე მსახურობდა და პართული ექსპედიციის დროს  იმპერატორ ტრაიანუსისგან მრავალი საპატიო ჯილდოც კი მიუღია, როგორც ჩანს, კარიერის დასასრულს მივლენილი იქნა აფსაროსის ციხეში, რომელიც კოლხეთის ტერიტორიაზე, კაპადოკიის პროვინციაში მდებარეობდა. აქ, როგორც ეს წარწერიდან ჩანს, იგი გუშაგების კოჰორტის ტრიბუნი იყო და ამავდროულად (ან - მოგვიანებით) კოლონიის პატრონის მოვალეობას ასრულებდა. საყურადღებოა, რომ აფსაროსში, როგორც ამას წარწერიდან ვიგებთ, დაბანაკებული იყო კლაუდია პია ფიდელის  ადიუტრიქს I ლეგიონის დამხმარე ჯარისკაცების რაზმი, რაც ზოგიერთ მეცნიერს ავარაუდებინებს, რომ აფსაროსში განლაგებული იყვნენ ძირითადად დამხმარე ძალები და გუშაგთა შენაერთები.[407]

შესაბამისად, არიანესთან ნახსენებ ხუთ კოჰორტას, რომელიც დაბანაკებული იყო აფსაროსის ციხეში (Arrian, Peripl. Mar.Eux. 7), მეცნიერთა ნაწილი დამხმარედ მიიჩნევს.[408]

როგორც ამას ადასტურებს აფსაროსში აღმოჩენილი რომაული დამღები (იხ. გონიო-აფსაროსის ლათინური წარწერები), ციხე-სიმაგრეში, მართლაც, სხვადასხვა ლეგიონის კოჰორტები იყო განლაგებული.

I ლეგიონი ადიუტრიქსი ჩამოყალიბებულია ნერონის ან გალბას მიერ და თავიდან ის, წყაროების მიხედვით, ჩანს რომის დასავლეთის პროვინციებში. აღმოსავლეთში ის ფიგურირებს მხოლოდ ერთხელ — ტრაიანუსის პართული ექსპედიციის დროს.[409] აღმოსავლეთში ტრაიანუსის კამპანიის დროს ლეგიონების სტრატეგიული შეკრების ადგილს სატალა წარმოადგენდა და კ. ფიფია მიიჩნევს, რომ სატალა-ტრაპეზუნტის სტრატეგიული ხაზის სიახლოვეს კოლხეთში იმპერიის პოზიციების სისუსტე აბსოლუტურად მიუღებელი იქნებოდა რომაელებისთვის.[410] სწორედ ასეთ ვითარებაში, დიდი ალბათობით,  პირველი ლეგიონის ჯარისკაცები მოხვდნენ აფსაროსში. შემდეგ ეს ლეგიონი საკმაოდ მალევე ისევ რომის დასავლეთ პროვინციებში ჩანს,[411] შესაბამისად, ტრაიანუსის აღმოსავლური ექსპედიციის დასასრულისას, აფსაროსში დროებით გადმოსროლილი ეს ლეგიონი ისევ უკან დააბრუნეს.

[407] Ш.Х. Мамуладзе, М.С. Халваши, Л. Г. Асланишвили. Римские Гарнизоны Апсара, Вестник Древней  Истории. 2002. 1(240). Москва , издательство: Наука, გვ. 33
[408] Ш.Х. Мамуладзе, М.С. Халваши, Л. Г. Асланишвили. Римские Гарнизоны Апсара, Вестник Древней  Истории. 2002. 1(240). Москва , издательство: Наука, გვ. 35
[409] D. L. Wasson. (2021, September 01). Legio I Adiutrix. World History Encyclopedia. Retrieved from https://www.worldhistory.org/Legio_I_Adiutrix/
[410] კ. ფიფია. რომის აღმოსავლური პოლიტიკა და ცალკეული „სამეფოების“ წარმოქმნა კოლხეთში (ახ. წ. II ს.). თბილისი, გამომცემლობა: უნივერსალი. 2012. გვ. 60
[411] D. L. Wasson. (2021, September 01). Legio I Adiutrix. World History Encyclopedia. Retrieved from https://www.worldhistory.org/Legio_I_Adiutrix/

## წარწერა სოხუმის ციხიდან მეფე სპადაგას მოხსენიებით

სოხუმის ციხის გათხრებისას, რომელიც წარმოებდა ალიკ გაბელიას ხელმძღვანელობით, 1998 წელს აღმოჩენილ იქნა კირქვის ფილის ფრაგმენტზე შემონახული ბერძნული წარწერა. შემორჩენილი ფრაგმენტის ზომაა 19X21 სმ, სისქე -10 სმ. ფილის მარცხენა მხარე დაკარგულია, დანარჩენი მხარეებიც ალაგ-ალაგ ჩამომტვრეულია.

წარწერა 5 სტრიქონიანია. ასოთა საშუალო სიმაღლე ძირითადად 17 მმ-ია, ხოლო პირველი სტრიქონის ასოთა სიმაღლე დაახლოებით 11 მმ-ს შეადგენს. ასოები საკმაოდ სიმეტრიულად, ინტერვალების დაცვითაა შესრულებული, სიმეტრია დაცულია სტრიქონებს შორისაც. წარწერა პირველად გამოცემულია ვ. ვ. ვერტოგრადოვას[412] მიერ (იხ. დანართი 22, 23), რომელიც წარწერის შემდეგნაირ ტრანსლიტერაციას გვთავაზობს:

1. ]δαμ[
2. ](α)ναγασασθ(α)[ι][
3. ][α]ντιδιδωνου[
4. ](υ)ασενυμι(ω)[
5. ][α]νεμο[ς][413]

საბოლოო სახით ვ. ვერტოგრადოვა წარწერას შემდეგნაირად აღადგენს და თარგმნის:

1.[τοῦ ]δαμ[οῦ ψάφισμα
2. ](α)ν ἀγάσασθ(α)[ι][
3. ][ἀ]ντιδιδων ου[
4. ]κατασκε(ύ)ασεν ὑμί(ω)[ν] [τριήρεις] [
5. ][ἄ]νεμο[ς]

1. [დადგენილება] ხალხისა.
2.]აღტაცების გამოხატვა[.
3. ]ანაზღაურების მიმცემი[.
4. ]აღჭურვა (თქვენი?) [ტრიერები] [.
5. ](ქარი?) [.[414]

[412] В. В. Вертоградова. Новая Греческая надпись из раскопок Сухумской крепости. Проблемы истории, филологии, культуры. Москва-Магнитогорск: Издательство Магнитогорского государственного университета. № 12. 2002, გვ. 385-390

[413] В. В. Вертоградова. Новая Греческая надпись из раскопок Сухумской крепости. Проблемы истории, филологии, культуры. Москва-Магнитогорск: Издательство Магнитогорского государственного университета. № 12. 2002, გვ. 386

[414] В. В. Вертоградова. Новая Греческая надпись из раскопок Сухумской крепости. Проблемы истории, филологии, культуры. Москва-Магнитогорск: Издательство Магнитогорского государственного университета. № 12. 2002, გვ. 389

ასოთა განლაგება ფილის ფრაგმენტზე ვ. ვერტოგრადოვას ავარაუდ-ებინებს, რომ წარწერა თავდაპირველად ხუთზე მეტ სტრიქონს შეიცავდა და მეხუთე სტრიქონის შემდეგ მოსალოდნელი უნდა ყოფილიყო დადგე-ნილების ხელმოწერებით დამოწმება.

ასოთა ფორმების თავისებურებებიდან ყურადღებას იმსახურებს ზო-გიერთი ასო-ნიშნის კურსივით შესრულება. ასე, მაგალითად, სიგმასა და ეფსილონს, განსხვავებით ეშერის სხვა წარწერისგან, აქვს ლუნარული ფორმა (C,Є  და არა- Σ,Ε). ასევე საყურადღებოა ომიკრონის და თეტას მო-ხაზულობა, რომლებიც წრიულია და ზომით სტრიქონის სიმაღლეს უტ-ოლდება, მაშინ როდესაც უფრო ადრეულ წარწერებში ისინი ზომით უფ-რო პატარაა სხვა ნიშნებთან შედარებით. თეტა მოხაზულია დახურულად და ახლავს ჰორიზონტალური ხაზი. ომეგა დაწერილია კურსივით, მიუ და ნიუ ზომით ერთმანეთს უტოლდება და სტრიქონის სიმაღლეს უახლოვ-დება. ალფას აქვს მთლიანი ბუნიკი, რომელიც მარჯვნივაა დახრილი. ყვე-ლა ამ მონაცემის მიხედვით, ვ. ვეტროგრადოვა ათარიღებს წარწერას ახ.წ. II ს-ით.[415]

მკვლევარი საბოლოოდ დაასკვნის, რომ წარწერა, მისი შინაარსიდან გამომდინარე, დამსახურებათა აღმნუსხველ წარწერას წარმოადგენს და დეკრეტთა კატეგორიას მიეკუთვნება. წარწერაში განდიდებულია ადამი-ანი (მისი სახელი არაა შემორჩენილი), რომელმაც მნიშვნელოვანი საზო-გადოებრივი საქმისთვის იღვაწა. შესაძლოა, ეს ყოფილიყო ტრიერების აღჭურვა. წარწერა ადასტურებს სოხუმის ტერიტორიაზე ქალაქის, სებას-ტოპოლისის განახლებისას, ბერძნული ენის უწყვეტი გამოყენების ტრა-დიციას ახ.წ. II საუკუნეში.[416]

თ. ყაუხჩიშვილი სოხუმის  წარწერას საკუთარი პალეოგრაფიული პი-რით ასე აღადგენს:

ΔAY

N ( ან AP) AΓACACΘA

NTIΔIΔONOY

ACENYMI

ΔN /ΔP/ ΔH/ AP…  EMO

[415] В. В. Вертоградова. Новая Греческая надпись из раскопок Сухумской крепости. Проблемы истории, филологии, культуры. Москва-Магнитогорск: Издательство Магнитогорского государственного университета.  № 12. 2002, გვ. 389

[416] В. В. Вертоградова. Новая Греческая надпись из раскопок Сухумской крепости. Проблемы истории, филологии, культуры. Москва-Магнитогорск: Издательство Магнитогорского государственного университета. № 12. 2002,  გვ. 389

და შემდეგ მის ტრანსლიტერაციას გვთავაზობს:

ΔAY

...ἀγάσάσθα(ι)

(ἀ)ντιδιδὸν οὔ[δας]

(κατασκε]ύασεν ὑμί(ω)[ν]

... εμο...

წარწერის მისეული თარგმანი ასე გამოიყურება:

„ΔAY (= 434 წ. ბოსფორის წელთაღრიცხვით, 137 წ. ა.წ. 434-297= 137 წ.)

პატივისცემა (ან- თაყვანისცემა)

სამაგიეროდ მიგებული მიწა (მიწის ნაკვეთი, ნიადაგი)

ააგო თქვენი?“.[417]

თ. ყაუხჩიშვილი მიუთითებს, რომ წარწერის მეექვსე სტრიქონის კვალი თითქმის გადაშლილია და თავად წარწერაც საკმაოდ დაზიანებულია იმგვარად, რომ ძნელი სათქმელია, არის ეს მთლიანი, თავდაპირველი წარწერა, თუ მისი ერთი ნაწილი. მკვლევარი აღნიშნავს, რომ ასოები გულმოდგინედ არის გამოყვანილი და სტრიქონებიც ერთმანეთისგან თანაბრად არის დაშორებული ე.ი. წარწერა არ უნდა იყოს სხვათაშორის შესრულებული.[418]

ასოთა მოხაზულობის შესწავლისას თ. ყაუხჩიშვილი აღნიშნავს, რომ ასოთა დიდი ნაწილი (A, I, T, Γ, Δ) სტანდარტული მოხაზულობისაა (ასეთ მოხაზულობას ინარჩუნებენ ეს ასოები ძვ.წ. VI-V საუკუნეებიდან ვიდრე ბიზანტიურ ხანამდე). მეცნიერის აზრით, ყურადღებას იმსახურებს წარწერის ცალკეული ასო. მაგ, ο და θ მრგვალია, ν -საკმაოდ ფართოა, ხოლო μ უფრო ვიწრო, რომლის ვერტიკალური ხაზების შემაერთებელი ჩატეხილი ხაზი საკმაოდ ჩამოგრძელებული, სამკუთხედის ფორმისაა. თ. ყაუხჩიშვილს ასევე საყურადღებოდ მიაჩნია ε, σ, υ, ω ასოების მოხაზულობაც, რომლებიც კურსივის მიდრეკილებისაა. საბოლოოდ, თ. ყაუხჩიშვილიც დაასკვნის, რომ წარწერა თავისი შინაარსით სამაგიერო პატივის მიგებას ეხება (ე.ი. არის დეკრეტთა რიგის).[419]

სხვადასხვა რეგიონის ეპიგრაფიკული მასალის განხილვის შედეგად თ. ყაუხჩიშვილი დაასკვნის, რომ სოხუმის წარწერა უნდა დათარიღდეს ზოგადად I-III სს-ით. ასევე აღნიშნავს, რომ ყველაზე მეტი მსგავსი მასალა

---

[417] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2009, გვ. 375

[418] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2009, გვ. 375

[419] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2009, გვ. 375-376

მოიპოვება პონტოსპირეთიდან და საერთოდ, II საუკუნიდან, რაც შეესაბამება იმ თარიღს, რომელიც თვით სოხუმის წარწერაზეა.[420] სქემატურად წარმოვადგენთ წარწერის ვ. ვეტროგრადოვას და თ. ყაუხჩიშვილის მიერ შემოთავაზებულ წაკითხვებს:

| სოხუმის წარწერა | I სტრიქონი | II სტრიქონი | III სტრიქონი | IV სტრიქონი | V სტრიქონი |
|---|---|---|---|---|---|
| ვეტროგ-რადოვა | ]δαμ[ [დადგე-ნილება] ხალხისა. | ](α) ναγασασθ(α) [ι][ .]აღტაცების გამოხატვა[. | ][ἀ]ντιδιδων ου[ ]ანაზღაურების მიმცემი[. | ]κατασκε(ύ) ασεν ὑμί(ω)[ν] [τριήρεις] [ ]აღჭურვა (თქვე-ნი?) [ტრიერ-ები] [. | ][ἄ]νεμο[ς] ](ქარი?) [. |
| ყაუხჩი-შვილი | ΔΑΥ 137 წ. ა.წ. | ἀγάσάσθα(ι) პატივისცემა (ან- თაყვა-ნისცემა) | (ἀ)ντιδιδὸν οὔ[δας] სამაგიეროდ მიგებული მიწა (მიწის ნაკვეთი, ნიადაგი) | (κατασκε]ύασεν ὑμί(ω)[ν] ააგო თქვენი | ... εμο... |

უნდა ითქვას, რომ სოხუმის წარწერის წაკითხვა ბევრ კითხვის ნიშანს აჩენს და, შესაბამისად, ჩვენ შევეცდებით თითოეული სტრიქონის მიხედვით წარმოვადგინოთ საკუთარი მოსაზრებები.

პირველ სტრიქონთან დაკავშირებით უნდა აღინიშნოს შემდეგი — იგი ზომით განსხვავდება სხვა სტრიქონებისგან და შესაბამისად, მიგვაჩნია, რომ ის გამოყოფილი უნდა იყოს დანარჩენი ტექსტისგან. როგორც აღვნიშნეთ, ამ სტრიქონის ვეტროგრადოვასეული ტრანსლიტერაციით აქ უნდა იყოს სამი ასო δαμ, რომელიც მან აღადგინა, როგორც დორიული სიტყვა **δᾶμος**. დორიული დიალექტის გამოყენება ამ რეგიონში ვერანაირ კრიტიკას ვერ უძლებს, აღმოსავლეთ შავიზღვისპირეთში დორიული დიალექტი არასდროს გამოიყენებოდა, გარდა ამისა, წარწერის თარიღი (ახ. წ. II ს.) კიდევ უფრო მეტ წინააღმდეგობას ქმნის სიტყვის დორიულ ფორმასთან, რადგან ამ დროისათვის პრაქტიკულად ყველგან უკვე კოინეს იყენებდნენ. დამატებით უნდა აღინიშნოს, რომ ბერძნული წარწერების მონა-

[420] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2009, გვ. 376

ცემთა ბაზის მიხედვით,[421] δᾶμος ფორმა დასავლეთ საქართველოსთან ახლომდებარე რეგიონებიდან ნამდვილად დადასტურებულია ჩრდილოეთ შავიზღვისპირეთის, უფრო კონკრეტულად კი, დაუზუსტებელი წარმოშობის წარწერებში. ასევე, δᾶμος ცნობილია სამხრეთ შავიზღვისპირეთში, პონტოს ჰერაკლეადანაც, თუმცა ამ ტერიტორიაზე ცნობილია დორიელების აქტიურობა და, შესაბამისად, ამ დიალექტზე წარწერის არსებობაც ლოგიკურია, განსხვავებით აღმოსავლეთ შავიზღვისპირეთისგან, სადაც დორიული დიალექტი არ გამოიყენებოდა. შესაბამისად, პირველ სტრიქონში არ უნდა აღდგეს სიტყვა δᾶμος.

თინათინ ყაუხჩიშვილი, როგორც აღვნიშნეთ, პირველ სტრიქონს კითხულობს როგორც „**ΔΑΥ**“-ს და მას ბოსფორის წელთაღრიცხვის მანიშნებლად მიიჩნევს.[422] ამასთან, ყაუხჩიშვილი მიუთითებს, რომ ბოსფორის წარწერებში თარიღი, როგორც წესი, ბოლოში დაისმის, ისევე როგორც პონტოსპირეთის წარწერებში, თუმცა არის თარიღის შუაში დასმის რამდენიმე შემთხვევა და უფრო იშვიათად (აქ მკვლევარი სამ წარწერას ასახელებს) — თავში.[423] ამრიგად, თარიღის დასმა წარწერის დასაწყისში, როგორც ვხედავთ, ერთგვარ გამონაკლისს წარმოადგენს და თანაც ამ რეგიონში დადასტურებული არ არის, რასაც თავად თ. ყაუხჩიშვილიც აღნიშნავს.

საყურადღებოა, რომ პირველი სტრიქონი საკმაოდ დაზიანებულია და ის სამი ასო, რომელიც აქ იკითხება, არ არის სტრიქონის დასაწყისი და წარწერის შედარებით გრძელ, მესამე სტრიქონს თუ დავაკვირდებით, ადვილია, წარმოვიდგინოთ, რომ პირველი სტრიქონის სამი ასოს წინ სულ ცოტა სამი ასოა სავარაუდო. გარდა ამისა, ამ სამი ასოს წინ და შემდეგ ჩანს თითო ასოს ფრაგმენტი, რომელიც, მეტი ალბათობით შეიძლება იყოს ალფა, რაც, ჩვენი აზრით, თ. ყაუხჩიშვილის წაკითხვის ამ ვერსიას სათუოდ ხდის.

თავიდანვე უნდა აღინიშნოს, რომ ჩვენ არ ვეთანხმებით ვ. ვეტროგრადოვას და თ. ყაუხჩიშვილის მოსაზრებას ამ სამიდან ბოლო ასოს M-დ ან ϒ-დ აღდგენასთან დაკავშირებით. ვეტროგრადოვას მიერ შესრულებულ პალეოგრაფიულ პირზე ისე ჩანს, რომ ბოლო ასოს სწორი ხაზის გვერდით აქვს 45 გრადუსიანი ტეხილი ხაზი, რაც ავტორს ავარაუდებინებს ამ ად-

[421] ბერძნული წარწერების შესამოწმებლად გამოვიყენეთ კორნელის უნივერსიტეტისა და ოჰაიოს შტატის უნივერსიტეტის მიერ შექმნილი ბერძნული წარწერების მონაცემთა ბაზა, რომელიც ხელმისაწვდომია შემდეგ ბმულზე: https://inscriptions.packhum.org/

[422] თ. ყაუხჩიშვილი აღნიშნავს, რომ ფოტო, რომელსაც ის იყენებდა წარწერაზე მუშაობისას საკმაოდ დაბალი ხარისხის იყო. იხ. თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2009, გვ. 375

[423] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2009, გვ. 375

გილას ასო M-ს არსებობას, თუმცა, უნდა აღინიშნოს, რომ ფოტოზე ეს მონაცემი ოდნავ განსხვავებულად ჩანს, აქ ტეხილი ხაზი უფრო დაზიანების შედეგს ჰგავს და არა წარწერის ნაწილს; ამ პრობლემას შესანიშნავად ხედავს თ. ყაუხჩიშვილიც, რომელიც M-ს ნაცვლად აქ Y-ს კითხულობს, თუმცა, გამომდინარე იმ მოცემულობიდან, რომ ფოტოზე რეალურად ჩანს მხოლოდ სწორი ხაზი, რაც შეიძლება იყოს როგორც Y-ს, ისე ასო Γ -ს ფეხი ან სულაც I. თუკი წარწერის ჩვენ მიერ შესრულებულ მაღალი რეზოლუციის გადიდებულ ფოტოს კარგად დავაკვირდებით, ადვილად შესამჩნევია, რომ მესამე ასოზე Y-სთვის დამახასიათებელი განტოტვის კვალი არსად ჩანს, თანაც მესამე ასო საკმაოდ მაღალია (თუკი გვერდით მდგომ ასოებს შევადარებთ) საიმისოდ, რომ მასზე ეს განტოტვის კვალი, არსებობის შემთხვევაში, გამოჩენილიყო. ამგვარად რჩება წაკითხვის 2 ვარიანტი — Γ და I.

როგორც აღვნიშნეთ, პირველი სტრიქონი სხვა სტრიქონებისგან ზომით განსხვავდება და შესაბამისად, საგანგებოდ გამოყოფილ ნაწილს უნდა წარმოადგენდეს, რაც აქ, დიდი ალბათობით, საკუთარი სახელის არსებობაზე მიუთითებს. გვინდა გამოვთქვათ ფრთხილი ვარაუდი, რომ წარწერის პირველ სტრიქონში მოხსენიებულია პიროვნების საკუთარი სახელი. საკუთარი სახელის პირველ სტრიქონში მოხსენიების ვარაუდს ამყარებს თავად ვ. ვეტროგრადოვას მიერ შენიშნული ფაქტი, რომ პირველი სტრიქონის ასოთა განსხვავებული სიმაღლე გარკვეულ ფუნქციონალურ დატვირთვასაც ატარებდა,[424] რაც, შესაძლებელია, საკუთარი სახელის დანარჩენი ტექსტიდან გამოყოფისთვის გაკეთდა. „ΔAI" კომპლექსი, რომელსაც, სავარაუდოდ, წინ და შემდეგ A მოსდევს AΔAIA ვარიანტს გვაძლევს, რაც რეგიონში გავრცელებულ ონომასტიკონის შემადგენელ ნაწილს არ წარმოადგენს (შდრ. Χαρμαδαία –ფოკისიდან (IG IX, 1,186) და Δαδαία- მესოპოტამიიდან (SEG 2:786)).[425] ჩვენი აზრით, დიდი ალბათო-

[424] В. В. Вертоградова. Новая Греческая надпись из раскопок Сухумской крепости. Проблемы истории, филологии, культуры. Москва-Магнитогорск: Издательство Магнитогорского государственного университета. № 12. 2002, გვ. 389

[425] Inscriptiones Graecae IX,1. Inscriptiones Phocidis, Locridis, Aetoliae, Acarnaniae, insularum maris Ionii, ed. Wilhelm Dittenberger. Berlin 1897. ონლაინ ხელმისაწვდომია: https://inscriptions.packhum.org/text/42128?hs=56-62%2C109-116 ბოლო ნახვა: 13.02.2022; Supplementum Epigraphicum Graecum. Vols. 1-11, ed. Jacob E. Hondius, Leiden 1923-1954. Vols. 12-25, ed. Arthur G. Woodhead. Leiden 1955-1971. Vols. 26-41, eds. Henry W. Pleket and Ronald S. Stroud. Amsterdam 1979-1994. Vols. 42-44, eds. Henry W. Pleket, Ronald S. Stroud and Johan H.M. Strubbe. Amsterdam 1995-1997. Vols. 45-49, eds. Henry W. Pleket, Ronald S. Stroud, Angelos Chaniotis and Johan H.M. Strubbe. Amsterdam 1998-2002. Vols. 50- , eds. Angelos Chaniotis, Ronald S. Stroud and Johan H.M. Strubbe. Amsterdam 2003- ონლაინ ხელმისაწვდომია: https://inscriptions.packhum.org/text/320505?hs=34-40 ბოლო ნახვა: 13.02.2022

ბით, აქ შეიძლება აღდგეს ასო Γ (იხ. დანართი 24). ΑΔΑΓΑ წააკითხვა მხოლოდ საკუთარ სახელებში გვხვდება, ისიც მხოლოდ 2 შემთხვევაში - თრაკიაში- Μαδαγαυα (IGbulgI²229) და მესოპოტამიაში — Ἀδαγαβάρου (SEG 7:381)[426] მსგავსი კომბინაციით ჩვენი რეგიონის პროსოპოგრაფიიდან კონკრეტულ ქრონოლოგიურ პერიოდში და კონკრეტულად სოხუმის მიდამოებში შეიძლება აღვადგინოთ ფლავიუს არიანესთან[427] დადასტურებული სანიგთა მეფის, სპადაგას სახელი. წარწერის პირველი სტრიქონი, რომელშიც სახელი უნდა იყოს მოხსენიებული, შეიძლება წავიკითხოთ შემდეგნაირად: **[CΠ]ΑΔΑΓΑ(C?).**

მეორე სტრიქონის ვ. ვეტროგრადოვას და თ. ყაუხჩიშვილის მიერ წაკითხვა, რომელიც არსებითად არ განსხვავდება ერთმანეთისაგან, ჩვენთვის სრულიად მისაღებია, თუმცა, ნამდვილად საეჭვოდ მიგვაჩნია ვ. ვეტროგრადოვას მიერ ](α)ν ელემენტის დაკავშირება მომდევნო სიტყვასთან (αγασασθ(α)[ι][), რადგან ასეთი ფორმა -αναγασασθαι, არსადაა დადასტურებული. ამ თვალსაზრისით, თ. ყაუხჩიშვილის მიერ შემოთავაზებული ვარიანტი αγασασθαι უფრო გამართლებული და მისაღებია.

რაც შეეხება მესამე სტრიქონს, ამ სტრიქონში შემორჩენილი ასოებია: ντιδιδωνου. ἀντιδιδων ფორმა, რომელსაც ვეტროგრადოვა აღადგენს, თავად ავტორის მითითებით, საკმაოდ ბუნდოვანია და დაზუსტებას მოითხოვს (][ἀ]ντιδιδων ου[-]ანაზღაურების მიმცემი[). თ. ყაუხჩიშვილი ამ სტრიქონთან დაკავშირებით მიიჩნევს, რომ, მართალია, წარწერაშია ომეგა, მაგრამ ეს მიაჩნია ამ დროის ბერძნულისათვის დამახასიათებელ ომიკრონის და ომეგას მონაცვლეობად და ასეთ ვარიანტს გვთავაზობს. (ἀ)ντιδιδὸν οὗ[δας] „სამაგიეროდ მიგებული მიწა (მიწის ნაკვეთი, ნიადაგი)".

ჩვენი აზრით, აქ არა ორი, არამედ სამი სიტყვა უნდა ამოვიკითხოთ. პირველი სიტყვის ბოლო ნაწილი შეიძლება იყოს -ντι, რომელიც არაერთი ლექსიკური ფორმატივის დაბოლოებაა, შემდეგ ვვარაუდობთ სიტყვას διδων, რაც წარმოადგენს δίδωμι ზმნის („მიცემა, გადაცემა") ინფინიტივს,

[426] Supplementum Epigraphicum Graecum. Vols. 1-11, ed. Jacob E. Hondius, Leiden 1923-1954. Vols. 12-25, ed. Arthur G. Woodhead. Leiden 1955-1971. Vols. 26-41, eds. Henry W. Pleket and Ronald S. Stroud. Amsterdam 1979-1994. Vols. 42-44, eds. Henry W. Pleket, Ronald S. Stroud and Johan H.M. Strubbe. Amsterdam 1995-1997. Vols. 45-49, eds. Henry W. Pleket, Ronald S. Stroud, Angelos Chaniotis and Johan H.M. Strubbe. Amsterdam 1998-2002. Vols. 50- , eds. Angelos Chaniotis, Ronald S. Stroud and Johan H.M. Strubbe. Amsterdam 2003- ონლაინ ხელმისაწვდომია: https://inscriptions.packhum.org/text/320622?hs=118-125 ბოლო ნახვა: 13.02.2022

[427] Arr. Peripl. pos=44 Arriani Nicomediensis Scripta Minora. Arrian. Rudolf Hercher. Alfred Eberhard. in aedibus B. G. Teubneri. Leipzig. 1885. ონლაინ ხელმისაწვდომია: https://www.perseus.tufts.edu/hopper/text?doc=Perseus%3Atext%3A2008.01.0533%3Asection%3Dpos%3D44 ბოლო ნახვა: 13.02.2022

ხოლო მესამე სიტყვის საწყისი ნაწილი უნდა იყოს ου- (რომლითაც არაერთი ბერძნული სიტყვა იწყება).[428]

მეოთხე სტრიქონის ვეტროგრადოვასეული აღდგენა ασεν ὑμί ფრაგმენტისა, როგორც κατασκεύασεν ὑμί(ω)[ν] [τριήρεις][429] — „აღჭურვა თქვენი ტრიერები“, ვფიქრობთ, ნაკლებად დამაჯერებელია ტრიერებთან დაკავშირებით (აქვე შეიძლება სხვა ზმნაც მოვიშველიოთ, როგორიცაა, მაგალითად παρεσκεύασεν „მოამზადა“). თ. ყაუხჩიშვილი ტრანსლიტერაციის ანალოგიურ ვარიანტს გვთავაზობს — κατεσκεύασεν ὑμί(ω)[ν], ოღონდ ტრიერების გარეშე — და წინა სტრიქონის საკუთარ ინტერპრეტაციაზე დაყრდნობით (სამაგიეროდ მიგებული მიწა (მიწის ნაკვეთი, ნიადაგი) ასე თარგმნის ამ სტრიქონს „ააგო თქვენი.“ ჩვენი აზრით, გარდა ვარიანტისა κατασκεύασεν/ κατεσκεύασεν, რომლის მთავარი მნიშვნელობებია „აღჭურვა, მომარაგება, გამაგრება თავდაცვის საშუალებებით აღჭურვა“, შეიძლება ასევე განვიხილოთ ზმნა παρεσκεύασεν, რომლის ძირითადი მნიშვნელობაა „მომზადება, უზრუნველყოფა მომარაგება“.

რაც შეეხება ბოლო სტრიქონს, რომელსაც თ. ყაუხჩიშვილი არ განიხილავს, ხოლო ვეტროგრადოვა კითხულობს, როგორც (νεμο) ἄνεμος-ად („ქარი“), ეს თარგმანი კონტექსტიდან აშკარად ამოვარდნილად გამოიყურება. ამას თავად ვეტროგრადოვაც გრძნობს და ამიტომ წინა სტრიქონში ამატებს სიტყვას τριήρεις („ტრიერები“).

---

[428] რაც შეეხება სხვა ვარიანტს (ორი სიტყვა), ვფიქრობთ, ასევე შესაძლებელია, პირველი სიტყვის ბოლო ნაწილი იყოს -ντιδι, ხოლო მეორის საწყისი - δωνου. ამ შემთხვევაში ντιδι შეიძლება იყოს სიტყვა προποντιδι-ს ნაწილი, ხოლო ასოთა კომბინაცია δωνου გვხვდება სულ სამ წარწერაში, აქედან ერთი ფრაგმენტია და აკლია დასაწყისი და დასასრული, მეორეში ის არის ნაწილი სიტყვისა μελεδωνοὐς, რაც ჩვენს შემთხვევაში გამორიცხულია, რადგან წინამდებარე ასოები შემორჩენილი გვაქვს და ბოლოს, მესამე წარწერაში ნაწილია სიტყვისა Κνίδωνου[ς], რომელიც ასევე გამორიცხულია ჩვენს შემთხვევაში იმავე მიზეზით. ლექსიკონებითაც არ იძებნება სიტყვა, რისი დასაწყისი და ნაწილი შეიძლება იყოს ეს ფრაგმენტი, შესაბამისად, აქ თარგმანი და ზუსტი შინაარსის აღდგენა რთულია. იხ. შემდეგი წარწერები: IG II² 2776. Inscriptiones Graecae II et III: Inscriptiones Atticae Euclidis anno posteriores, 2nd edn., Parts I-III, ed. Johannes Kirchner. Berlin 1913-1940. — Part I, 1-2 (1913-1916) = Decrees and Sacred Laws (Nos. 1-1369); Part II, 1-2 (1927-1931) = Records of Magistrates and Catalogues (Nos. 1370-2788); Part III, 1 (1935) = Dedications and Honorary Inscriptions (Nos. 2789-5219); Part III, 2 (1940) = Funerary Inscriptions (Nos. 5220-13247). — Part V, Inscriptiones Atticae aetatis quae est inter Herulorum incursionem et Imp. Mauricii tempora, ed. Ericus Sironen. Berlin 2008. (Nos. 13248-13690). კონტექსტიდან გამომდინარე, აქ შეგვიძლია ფრთხილი ვარაუდის გამოთქმაც, ხომ არ არის აქ ასო ომეგა არასწორად დაწერილი ომიკრონის ნაცვლად, ამ შემთხვევაში, ერთადერთი სიტყვა, რომელიც აქ შეიძლება აღდგეს, იქნება, δονέω-ს ნაწილი, რომელიც აღნიშნავს „ქარით გამოწვეულ რხევას“, „შერყევას“. ამ შემთხვევაში, ვეტგორადოვასეული აღდგენა ბოლოს სტრიქონისა უფრო დამაჯერებელი იქნებოდა, თუმცა, თუ არიანეს უკავშირდება მისი შექმნა, რასაკვირველია, ეს გამორიცხულია, თუ სანიგთა მეფეს, ამ შემთხვევაში დასაშვებია, მაგრამ რამდენად მიმზიდველადაც არ უნდა ჩანდეს, ჩვენ ეს წაკითხვა მაინც ნაკლებად სავარაუდოდ მიგვაჩნია (ნ. ფ.).

[429] В. В. Вертоградова. Новая Греческая надпись из раскопок Сухумской крепости. Проблемы истории, филологии, культуры. Москва-Магнитогорск: Издательство Магнитогорского государственного университета. № 12. 2002, გვ. 387-389

საჭიროდ მივიჩნიეთ სიტყვა νεμο-ს კომბინაციით ყველა შესაძლებელი ვარიანტის განხილვა. ბერძნული წარწერების მონაცემთა ბაზის მიხედვით, νεμο გვხვდება, როგორც ნაწილი ზმნა νέμω-დან წარმოებული სხვადასხვა ფორმებისა (νέμονται, ἀπονέμο, νεμόμενοι). თუკი ბოლო სტრიქონს აღვადგენთ ზმნა νέμω-ს გამოყენებით, თუნდაც ისეთი ფორმით როგორიცაა, მაგალითად νέμονται "მდებარეობს, ბინადრობს" ან „სარგებლობს" წარწერის შინაარსი ნაკლებად ხელოვნურად გამოიყურება, განსაკუთრებით იმის გათვალისწინებით, რომ ამ ზმნის სხვადასხვა ფორმა ხშირად დასტურდება წარწერებში, მათ შორის, შავიზღვისპირეთში, რასაც ვერ ვიტყვით ἄνεμος-ზე, რომელიც ამ ფორმით სულ 6-ჯერ გვხვდება ჰაიდელბერგის წარწერათა კორპუსის ბაზაში და სამჯერ ოჰაიოს უნივერსიტეტის ბერძნული წარწერების მონაცემთა ბაზაში.

უნდა აღინიშნოს, რომ ამ უკანასკნელს, გარდა ზემოთაღნიშნული მნიშვნელობისა „მდებარეობს, ბინადრობს", ლიდლ-სკოტის ლექსიკონის მიხედვით კიდევ ერთი, ფართოდ გამოყენებული მნიშვნელობა გააჩნია „განაწილება, მიცემა" (ἀπονέμο)[430] მათ შორის, "ხორცისა და სასმელის მიცემა" (νεμόμενοι)[431].

საბოლოო ჯამში, წარწერას ასე აღვადგენთ:

1. [СΠ]**ΑΔΑΓΑ**[С]

2. ](Α)**Ν ΑΓΑCACΘ**(Α)[Ι]

3. **ΝΤΙ ΔΙΔΩΝ ΟΥ**

4.[ΠΑΡΑ] **CKE**](Υ)**ACEN ΥΜΙ**(Ω)[Ν] ან [ΚΑΤΑ]**CKE**](Υ)**ΑΣΕΝ ΥΜΙ**(Ω)[Ν]

5. **ΝΕΜΟ**[ΝΤΑΙ] ან **ΝΕΜΟ**[ΜΕΝΟΙ]

1. Σπ]αδαγ[ας

2. ](α)ν ἀγάσασθ(α) [ι]

3. ντι δίδων ου

4. [παρασκε](ύ)ασεν / [κατεσκε](ύ)ασεν ὑμί(ω)[ν]

5. νέμο[νται] / νέμο[μένοι]

შესაბამისად, თარგმანი ასეთია:

1. სპადაგასი

2. აღტაცების გამოხატვა

3. მიმცემი/ გადამცემი

4. აღჭურვა/ მოამზადა თქვენი

5. გაანაწილა/ მისცა

[430] A Greek-English Lexicon, compiled by Henry George Liddell and Robert Scott Revised and augmented throughout by Sir Henry Stuart Jones. Clarendon Press, Oxford. 1996, გვ. 210

[431] A Greek-English Lexicon, compiled by Henry George Liddell and Robert Scott Revised and augmented throughout by Sir Henry Stuart Jones. Clarendon Press, Oxford. 1996, გვ. 1167

წარმოვადგენთ სამივე წაკითხვას სქემატურად:

| სიხუმის წარწერა | I სტრიქონი | II სტრიქონი | III სტრიქონი | IV სტრიქონი | V სტრიქონი |
|---|---|---|---|---|---|
| ვეტ-როგ-რადო-ვა | ]δαμ[ [დადგე-ნილება] ხალხისა. | ](α) ναγασασθ(α) [ι][ .]აღტაცების გამოხატვა[. | ][ἀ]ντιδιδων ου[ ]ანაზღაურებ-ის მიმცემი[. | ]κατασκε(ύ) ασεν ὑμί(ω)[ν] [τριήρεις] [ ]აღჭურვა (თქვე-ნი?) [ტრიერები] [. | ][ἄ]νεμο[ς] ](ქარი?) [. |
| ყაუხ-ჩიშვი-ლი | ΔΑΥ 137 წ. ა.წ. | ἀγάσάσθα(ι) პატივისცემა (ან- თაყვანის-ცემა) | (ἀ)ντιδιδὸν οὔ[δας] სამაგიეროდ მიგებული მიწა (მიწის ნაკვეთი, ნი-ადაგი) | ... εμο... ააგო თქვენი | ? |
| კობა-ხიძე, ფიფია | Σπ] αδαγ[ας სპადაგა | ](α)ν ἀγάσασθ(α) [ι] აღტაცების გამოხატვა, პა-ტივისცემა | ντι δίδων ου მიმცემი/გა-დამცემი | [παρασκε](ύ)ασεν / [κατεσκε](ύ)ασεν ὑμί(ω)[ν] მოამზადა/ მისცა | νέμο[νται] /νέμο[μένο ι] გაანაწ-ილა/ მის-ცა |

ამრიგად, ვფიქრობთ, წარწერაში უნდა ასახული ყოფილიყო კონკრეტული პიროვნების (რომელიც წარწერაში დასახელებულია) აღტაცება და პატივისცემა მის მიმართ, რომელმაც ქალაქის თუ ციხის ბინადართათვის რაღაცა გაიღო, რის აღსანიშნავადაც ამოიკვეთა ეს წარწერა. დიოსკურია/სებასტოპოლისის მიდამოებში არიანე ასახელებს სანიგთა მეფე სპადაგას, რომელმაც რომის იმპერატორისგან მიიღო მეფობა:

*,,Ἀψίλαις δὲ ὅμοροι Ἀβασκοί: καὶ Ἀβασκῶν βασιλεὺς Ῥησμάγας: καὶ οὗτος παρὰ σοῦ τὴν βασιλείαν ἔχει.Ἀβασκῶν δὲ ἐχόμενοι Σανίγαι, ἵναπερ καὶ ἡ Σεβαστόπολιςῴ κισται: Σανιγῶν βασιλεὺς Σπαδάγας ἐκ σοῦ τὴν βασιλείαν ἔχει.“*

*„აბასკებს ემეზობლებიან სანიგები, რომლებიც სახლობენ სებასტოპოლისშიც. სანიგთა მეფეა სპადაგა, რომელმაც შენგან მიიღო მეფობა“.*[432]

[432] Arr. Peripl. pos=44 Arriani Nicomediensis Scripta Minora. Arrian. Rudolf Hercher. Alfred Eberhard. in aedibus B. G. Teubneri. Leipzig. 1885. ონლაინ ხელმისაწვდომია: https://www.perseus.tufts.edu/hopper/text?doc=Perseus%3Atext%3A2008.01.0533%3Asection%3Dpos%3D44 ბოლო ნახვა: 19.01.2022

ბოლო სტრიქონის მეორე მნიშვნელობით აღდგენის სასარგებლოდ შეიძლება მეტყველებდეს ისევ არიანესთან მოხმობილი ერთი ცნობა. სებასტოპოლისში მისვლისას არიანე განსაკუთრებით აღნიშნავს შემდეგს:

*„…παραμείψαντες δὲ τὸν Ἀστέλεφον ἐς Σεβαστόπολιν ἥκομεν πρὸ μεσημβρίας, ἀπὸ Χώβου ὁρμηθέντες… ὡς καὶ τὴν μισθοφορὰν τοῖς στρατιώταις δοῦναι τῆς αὐτῆς ἡμέρας, καὶ τοὺς ἵππους καὶ τὰ ὅπλα ἰδεῖν καὶ τοὺς ἱππέας ἀναπηδῶντας ἐπὶ τοὺς ἵππους καὶ τοὺς κάμνοντας καὶ τὸν σῖτον, καὶ τὸ τεῖχος περιελθεῖν καὶ τὴν τάφρον.“*

*„ქობოსიდან გზად ასტელეფი გამოვიარეთ და შუადღემდე ჩამოვედით სებასტოპოლისში... დღის დანარჩენი დრო გავატარეთ ჯარისკაცებისთვის ხელფასის დარიგებაში, ცხენების და იარაღის დათვალიერებაში, ვაკვირდებოდით ცხენოსნების მარჯვე ჯირითს და მათ მიერ ცხენებზე შეხტომას, მოვინახულეთ სნეულნი, შევამოწმეთ ხორბლეულის მარაგი და ციხე-სიმაგრისა და თხრილის მდგომარეობა“.*[433]

წარწერის ბოლო აბზაცში მოხსენიებული სიტყვა „განაწილება“ (რიგ შემთხვევებში ხორცისა და სასმელის განაწილება), შესაძლოა, კავშირში იყოს არიანეს ცნობასთან, რომ ჯარისკაცებს დაურიგა ხელფასი ანდა შეამოწმა პურის მარაგი. აქვე უნდა აღინიშნოს, რომ არიანეს სებასტოპოლისში ვიზიტს კიდევ ერთი წყარო, დიოსკურიის მიდამოებში ნაპოვნი ლათინური წარწერა ადასტურებს: “Had[rian(us) Aug(ustus)]/ per Fl(avium) A[rrianum]/ leg(atum) [Aug(usti) pr(o) pr(aetore)]“[434]. ლოგიკურია, დაისვას შეკითხვაც, რატომ შეიძლებოდა არიანესთან დაკავშირებული ერთი წარწერა შესრულებულიყო ლათინურად, ხოლო მეორე — ბერძნულად. ჩვენი აზრით, ოფიციალური დეკრეტები ლათინურად იწერებოდა, თუმცა, თუ სამიზნე აუდიტორია ადგილობრივი მოსახლეობა იყო, პრაქტიკული თვალსაზრისით, შესაძლოა, ის ბერძნულად შესრულებულიყო, რადგან ბერძნული უფრო ხშირად გამოიყენებოდა რეგიონში. აღსანიშნავია, რომ მცხეთაში აღმოჩენილი ვესპასიანუსის ცნობილი წარწერაც ბერძნულად არის შესრულებული. ამ შემთხვევაშიც სავარაუდოდ, ეს ადგილობრივი მოსახლეობის მაქსიმალური ინფორმირებისთვის გაკეთდა. ბერძნული უფრო ნაცნობი იყო ადგილობრივი მოსახლეობისთვის და ენის არჩევანიც, როგორც ჩანს, ამან განაპირობა.

---

433 Arr. Peripl. pos=40. Arriani Nicomediensis Scripta Minora. Arrian. Rudolf Hercher. Alfred Eberhard. in aedibus B. G. Teubneri. Leipzig. 1885. ონლაინ ხელმისაწვდომია: https://www.perseus.tufts.edu/hopper/text?doc=Perseus%3Atext%3A2008.01.0533%3Asection%3Dpos%3D40 ბოლო ნახვა: 19.01.2022

434 HD030528, Epigraphic Database Heidelberg. ონლაინ ხელმისაწვდომია: https://edh-www.adw.uni-heidelberg.de/edh/inschrift/HD030528 ბოლო ნახვა: 23.11.2020

ვეტროგრადოვას და ყაუხჩიშვილის მიერ წარწერის დეკრეტად გამოცხადება, ჩვენი აზრით, არ შეეფერება სინამდვილეს. დეკრეტის გამოცემა თავისთავად გარკვეულ თანამდებობის პირებს შეეძლოთ. არიანე ამ მხრივ, ნაკლებად უფლებამოსილია, დეკრეტის მსგავსი დოკუმენტი გამოსცეს. რაც შეეხება სანიგთა მეფეს, ეს უფრო შესაძლებელია, თუმცა, მაინც საეჭვოა, ამდენად სუვერენულად ეგრძნო თავი სანიგთა მეფეს, რომ საკუთარი დეკრეტი გამოეცა, ეს წარწერა უფრო შეიძლება მადლიერების გამოხატვის ნიშნად იყოს აღმართული, თუმცა, უნდა აღვნიშნოთ, რომ სანიგთა მეფე, ისევე როგორც რეგიონის სხვა მეფეები, რომლებიც კლიენტ მეფეებს წარმოადგენენ, რამდენად სუვერენულები არიან და შესაბამისად, რამდენად შეუძლიათ საკუთარი დეკრეტის გამოცემა, ამის საბოლოოდ არც უარყოფა და არც  დადასტურება ჯერჯერობით არსებული მონაცემების საფუძველზე, ჩვენი აზრით,  შეუძლებელია.

ვფიქრობთ, ეს შეიძლება იყოს სანიგთა მეფის, სპადაგასის მითითებით შესრულებული წარწერა. მეფე, რომელმაც, არიანეს ცნობით, ძალაუფლება ჰადრიანუსისგან მიიღო,[435] ბუნებრივია, განსაკუთრებული მადლიერებით იყო გამსჭვალული იმპერატორისა და მისი წარმომადგენლის მიმართ. შესაბამისად, წარწერაში იგი აღტაცებას გამოხატავს არიანეს ვიზიტისა და განსაკუთრებით, ამ უკანასკნელის მიერ სებასტოპოლისის ციხის აღჭურვისა და ჯარისკაცებისთვის ხელფასისა და სანოვაგის დარიგების გამო, რაც, ბუნებრივია, მისი ძალაუფლების განმტკიცებას ემსახურებოდა. ამით ის საკუთარი მოსახლეობის თვალში ხაზს უსვამდა იმ ფაქტს, რომ რომაელები მის ხელისუფლებას მხარს უჭერდნენ, წარწერის ბერძნულად შესრულებაც ამის დასტური უნდა იყოს.

და ბოლოს, უნდა დავეთანხმოთ ვ. ვეტროგრადოვას, რომ ამ წარწერის აღმოჩენა ნამდვილად ადასტურებს ამ რეგიონში ბერძნული ენის ინტენსიურად გამოიყენების ფაქტს. დამატებით იმასაც აღვნიშნავდით, რომ აღმშენებლობითი თუ სხვა სახის საზოგადოებრივი აქტივობა, რომელიც საჯარო ინტერესს იმსახურებს, აშკარად მეტყველებს  ამ პერიოდის სებასტოპოლისის, როგორც ქალაქის და ციხე-სიმაგრის  აქტიურ ცხოვრებაზე.

435 Arr. Peripl. pos=44 Arriani Nicomediensis Scripta Minora. Arrian. Rudolf Hercher. Alfred Eberhard. in aedibus B. G. Teubneri. Leipzig. 1885. ონლაინ ხელმისაწვდომია: https://www.perseus.tufts.edu/hopper/text?doc=Perseus%3Atext%3A2008.01.0533%3Asection%3Dpos%3D44 ბოლო ნახვა: 19.01.2022

# ფლავიუს არიანეს ლათინური წარწერა სოხუმის ციხიდან

სოხუმის ციხის კედლიდან XIX ს-ის 80-იან წლებში ამოღებული იქნა ნაცრისფერი კირის ფილის ნამტვრევი ლათინური წარწერით (იხ. დანართი 25). შემორჩენილია წარწერის 3 სტრიქონი.

ფილის და წარწერის აღწერა მ. როსტოვცევის მიხედვით, შემდეგია: ფილის ზომები: სისქე- შუა ნაწილში 17 სმ, მარჯვენა მხარეს - 10 ½სმ, სიმაღლე შუა ნაწილში 16 ½სმ, მარჯვენა მხარეს-11 სმ. ჩარჩოს სისქე -4 სმ. წარწერაზე ასოთა სიმაღლე ზედა სტრიქონში არის 33 მმ, შუა სტრიქონში -36, ხოლო ქვედა- 26 მმ, ასოები შეფერილია წითლად, ასევე, ქვემოთა მხარეს ქვა მთელია, ამას ადასტურებს ამაღლებული კიდე, რომელიც ქვას ჩარჩოდ ჰქონდა შემოვლებული ყველა მხრიდან. ზემოთ და მარცხნივ ქვა აშკარად მოტეხილია. მოტეხილი ჩანს ქვის მარცხენა მხარე, ოღონდ რამდენად – დაუდგენელია[436].

წარწერის ტრანსკრიფცია ასე გამოიყურება:

H]ad[r……

per Fl. A……

leg[437]

წარწერის თარგმანი ასეთია:

ჰ]ად]რ......

ფლ. ა სთვის......

ლეგ......

წარწერა გამოცემულია მ. როსტოვცევის მიერ 1901 წელს.[438] მისი აზრით, წარწერაში ნახსენები უნდა იყოს ორი პიროვნება, პირველი არის იმპერატორი, რომლის სახელის შემადგენლობაში შედის Hadrianus, ე.ი. ჰადრიანუსი ან ანტონინუს პიუსი, ხოლო მეორე სახელია Fl(avius) A, რომლის ტიტული მოცემულია ბოლო სტრიქონში.

მკვლევარის აზრით, ყველაზე ბუნებრივია ბოლო სტრიქონი ასე შეივსოს: leg(atum) [Aug(usti) pr(o) pr(aetore)] ან [eius], თუმცა არ არის გამო-

---

[436] М. П. Ростовцев. Надпись из Сухума, Записки Одесского Общества истории и древностей. зас. 365. том 27. 1907. Одесса, გვ. 5

[437] М. П. Ростовцев. Надпись из Сухума, Записки Одесского Общества истории и древностей. зас. 365. том 27. 1907. Одесса, გვ. 5

[438] М. П. Ростовцев. Новые Латинские надписи с юга России, Известия Императорской Археологической Комиссии (ИИАК), вып. 33. т I. 1901, გვ.12

რიცხული leg- ში დავინახოთ შემოკლება leg(ionis) და Fl. A იყოს რომელიმე ლეგიონის ცენტურიონი ან ტრიბუნი.[439]

საფიქრებელია, რომ წარწერა იყოს სამშენებლო ან მიძღვნითი. მშენებლობა ან მიძღვნა ან თავად იმპერატორის მიერ ან მის საპატივსაცემოდ, სხვა პირის მიერ შეიძლებოდა შესრულებულიყო. როგორც ჩანს, აქ უკანასკნელი შემთხვევაა, შემსრულებლად კი Fl. A გვევლინება.

წარწერაში აღმოჩენილი ორი საკუთარი სახელის შეპირისპირებით მიდიან დასკვნამდე, რომ აქ ნახსენებია იმპერატორი ჰადრიანუსი და იმპერატორ ჰადრიანუსის ლეგატი და ცნობილი მწერალი ფლავიუს არიანე.[440]

ამრიგად, წარწერა ასე უნდა აღვადგინოთ:

„ჰადრიანუს ავგუსტუსი

ფლავიუს არიანუსის,

ავგუსტუსის ლეგატის პროპრეტორის მეშვეობით...“

ფლავიუს არიანეს/არიანუსის სახელი ოფიციალურ დოკუმენტებში ნახსენებია სამჯერ: 1. 137 წლის ცნობილი წარწერა კაპადოკიური სებასტოპოლისიდან;[441] 2. ათენის წარწერაში;[442] 3. ჰადრიანუსის რესკრიპტში.[443]

არიანეს სახელი სამივე წარწერაში praenomen-ის გარეშე და საგვარეულოს სახელის შემოკლებითაა მოცემული — Fl.Arrianus.

ასევეა არაოფიციალურ წყაროებშიც,[444] რაც სრულიად შეესაბამება ეპოქის ჩვეულებას.

არიანეს „პერიპლუსიდან“ ცნობილია, რომ შავი ზღვის სანაპიროებზე მოგზაურობისას მის მოვალეობას წარმოადგენდა გარნიზონების დათვალიერება. არიანე ძირითადად ოთხ პუნქტში იმყოფებოდა: ტრაპეზუნტში, აფსაროსში, ფაზისსა და სებასტოპოლისში. თითოეულ მათგანში არიანე საკმარის დროს რჩებოდა, რათა საფუძვლიანად დაეთვალიერებინა გარნიზონი, ციხე და მარაგები. სავარაუდოდ, ეს ერთ დღეზე არანაკლები უნდა ყოფილიყო. დიოსკურია, რასაკვირველია, სებასტოპოლისია, როგორც ამას როსტოვცევიც აღნიშნავს.[445]

---

439 М. П. Ростовцев. Надпись из Сухума, Записки Одесского Общества истории и древностей. зас. 365. том 27. 1907. Одесса, გვ. 5

440 М. П. Ростовцев. Надпись из Сухума, Записки Одесского Общества истории и древностей. зас. 365. том 27. 1907. Одесса, გვ. 5

441 W. Schulze. Zur Geschichte lateinischer Eigannamen. Göttingen. 1904, გვ. 487

442 IG. III, 1116. Inscriptiones Atticae aetatis romanae, ed. Wilhelm Dittenberger. Parts I-II. Berlin. 1878-1882. გვ. 1029 და გვ. 1032

443 IG. 49,14, 2,1

444 Prosop. imp. Rom, II, 64, გვ. 154.

445 М. П. Ростовцев. Надпись из Сухума, Записки Одесского Общества истории и древностей. зас. 365. том 27. 1907. Одесса, გვ.6

ცნობილია ისიც, რომ ტრაპეზუნტში არიანე დაკავებული იყო წარწერების დადგმითაც (Arr, PPE, 1). შესაბამისად, შესაძლებელია იმის ვარაუდი, რომ მან სებასტოპოლისშიც აღასრულა ჰადრიანუსის ნება ან საკუთარ თავზე აიღო ქალაქის ან გარნიზონის ინიციატივის შესრულება იმპერატორის საპატივსაცემოდ და ამ ქვის დადგმა მის მიერ სებასტოპოლისის მონახულებისას განახორციელა.[446]

არიანეს მოგზაურობასთან უნდა იყოს დაკავშირებული მეორე წარწერაც (იხ. წარწერა სოხუმის ციხიდან მეფე სპადაგას მოხსენიებით).

[446] М. П. Ростовцев. Надпись из Сухума, Записки Одесского Общества истории и древностей. зас. 365. том 27. 1907. Одесса, გვ. 5

## ლანგენბრუკის წარწერა ჰენიოხის მოხსენიებით

ლანგენბრუკში (ისტორიული: Augusta Rauricorum, ზედა გერმანია), შვეიცარიის საზღვრის სიახლოვეს (ისტორიული: გალია) უღელტეხილის მწვერვალზე, რომაულ გზაზე, 1900 წელს აღმოჩენილია კირქვის სამსხვერპლოს ან ქანდაკების კვარცხლბეკის ფრაგმენტი, რომელიც ამჟამად ბაზელის ისტორიის მუზეუმშია დაცული (იხ. დანართი 26). ქვა ახ.წ. 150-250 წწ-ითაა დათარიღებული.[447] მისი სიმაღლე 23 სანტიმეტრია, სიგანე-16 სმ, სისქე-8 სმ. ქვაზე შესრულებულია წარწერა ლათინურად. წარწერა გამოცემულია 1902[448] და 1916 წელს.[449] წარწერის ასოთა სიმაღლე 1,1-1,5 სმ-ია. წარწერაზე ჩანს 6 სტრიქონის კვალი.

წარწერის ტრანსკრიფცია შემდეგია:

]
HENI[ ]
VS D P D
P C AMO
R LIBERE
TVS
VSLM

წარწერა ასე აღდგება და იკითხება:

[---] / Heni[oc(h)]/us d(e) p(roprio) d(edit) / p(onendum) c(uravit)[450] Amo/r liber{e}/tus[451] / v(otum) s(olvit) l(ibens) m(erito)[452].

წარწერა ასე შეიძლება ითარგმნოს:

„ჰენიოხუსმა საკუთარი ხარჯი გაიღო, აღმართვისთვის იზრუნა, გააზატებულმა ამორმა აღასრულა თავის აღთქმა, თავისი ნებით, როგორც საჭიროა.“

[447] CIL 13, 11541. (B). The Epigraphic Database Heidelberg. ონლაინ ხელმისაწვდომია: https://edh-www.adw.uni-heidelberg.de/edh/inschrift/HD032031 ბოლო ნახვა: 10.02.2022

[448] T. Burckhardt-Biedermann, Römische Inschrift am obern Hauenstein. In: Anzeiger für Schweiz. Altertumskunde NF 3. 1902, S. 245–247

[449] Corpus Inscriptionum Latinarum, pars IV Addenda ad partes primam et secundam, edid. O. Hirschhfeld et H. Finke, 1916, vol. XIII, Inscriptiones trium Galliarum et Germaniarum Latinae, edid. O. Hirschhfeld and C. Zangemeister.

[450] c=curavit?)- Corpus Inscriptionum Latinarum, pars IV Addenda ad partes primam et secundam, edid. O. Hirschhfeld et H. Finke, 1916, vol. XIII, Inscriptiones trium Galliarum et Germaniarum Latinae, edid. O. Hirschhfeld and C. Zangemeister. 11541

[451] R. Fellmann. Das römische Basel. 24 (B). Basel 1981: liber[-]/tus; AE 1902, 0142. (B); G. Walser, Römische Inschriften in der Schweiz 2. Bern 1980. 246-247, Nr. 231; Foto.: Z. 4/5: liber/tus.

[452] CIL 13, 11541. (B). The Epigraphic Database Heidelberg. ონლაინ ხელმისაწვდომია: https://edh-www.adw.uni-heidelberg.de/edh/inschrift/HD032031 ბოლო ნახვა: 10.02.2022

Votum solvit libens merito ამ წარწერაში, დამკვიდრებული ტრადიციის თანახმად, შემოკლებითაა მოცემული (VSLM), სავარაუდოდ, ისევე, როგორც de proprio dedit (DPD) და ponendum curavit (PC).

ჰენიოხუსი/ჰენიოხი განხილულია, როგორც საკუთარი სახელი (nomen, cognomen), მიუხედავად იმისა, რომ ეს საკუთარი სახელი რომაულ ეპიგრაფიკაში მხოლოდ ორჯერ დასტურდება.

ჰენიოხების ტომი დასავლეთ საქართველოს ტერიტორიაზე ანტიკურ წყაროებში ხშირად იხსენიება, მათ შორის II-III საუკუნეებშიც. ამ თვალსაზრისით საყურადღებოა, რომ მახელონ-ჰენიოხიის სამეფო რომის მოკავშირეა ტრაიანუსის ეპოქაში, ჰადრიანუსის დროს, საფიქრებელია, რომ დამოუკიდებელი სახელმწიფოა, თუმცა, სავარაუდოდ, რომთან მეგობრულ ურთიერთობაში იმყოფება. ამ ტერიტორიიდან მონად ვინმეს წაყვანა სამხედრო ნადავლის სახით ნაკლებ საფიქრებელია, უფრო მოსალოდნელია, რომ თუ აქედან რომში ვინმე მონად გაიყიდა, ეს მხოლოდ ადგილობრივებთან ვაჭრობის შედეგია. ეს, რასაკვირველია, იმ შემთხვევაში, თუკი დავუშვებთ, რომ ჰენიოხი ეთნიკური სახელია, რომელიც საკუთარ სახელად არის გადაქცეული, თუმცა, გამომდინარე იქიდან, რომ რომაულ ეპიგრაფიკაში ეს სახელი ძალიან იშვიათად გვხვდება, შეიძლება ვიფიქროთ, რომ ამ სახელის მატარებელი პიროვნება მართლაც ჩვენს რეგიონს უკავშირდება.

## ეპიტაფია კოლხი მეუღლისადმი

ხორვატიაში ქალაქ სოლინში (ანტიკური - Salonae - დალმაციის პროვინცია), რომაული თერმების ტერიტორიაზე აღმოჩენილი იყო 8 სტრიქონიანი ფილა (მასალა უცნობია). ფილა წარმოადგენს ლათინურ ენაზე შესრულებულ ეპიტაფიას. ფილის ზომებია: სიმაღლე - 18 სმ, სიგანე - 17 სმ, სიღრმე - 6 სმ. ასოების ზომა - 2 სმ. ეპიტაფია ქალაქ სპლიტის არქეოლოგიურ მუზეუმშია დაცული და თარიღდება 151-300 წწ-ით. წარწერა ცუდად არის შემონახული, შემორჩენილია ასოების მხოლოდ ქვედა ნაწილები. პირველი სტრიქონი თითქმის არ ჩანს, მეორე სტრიქონში ჩანს მხოლოდ დასაწყისი ნაწილი. წარწერა შემდეგი შინაარსისაა:[453]

]

[] COLC

[]IDE VXORI

[]ERENTI

[]VI VIXLI

[]NNOS XXX

[]BVS MANI

[]VS

მისი ტრანსკრიფცია შემდეგია:

-----]

[---] Colc-

[h]ide(?)(!) uxori

[m]erenti

[q]ui (!) vix< it=LI>

[a]nnos XXX

[Di]bus Mani-

[b]us

[453] წარწერა ხელმისაწვდომია ჰაიდელბერგის უნივერსიტეტის ლათინური წარწერების მონაცემთა ბაზაში და ეფუძნება ფ. ბულიჩის პუბლიკაციას. იხ. HD057485. Epigraphic Database Heidelberg. ონლაინ ხელმისაწვდომია: https://edh.ub.uni-heidelberg.de/edh/inschrift/HD057485 ბოლო ნახვა: 12.01.2023

წარწერა ასე შეიძლება ითარგმნოს:

კოლხ-

ისს(კოლხს?) ცოლს

საპატივისაცემოდ,

რომელმაც იცხოვრა

30 წელი.

ღვთაებრივი მანებისადმი (რომაული ეპიტაფიის ტრადიციული დასაწყისი ან დასასრული ე.კ.).

ეპიტაფიას მამაკაცი უძღვნის საკუთარ მეუღლეს, რომელმაც 30 წელი იცოცხლა. ქალის სახელია კოლხისი (კოლხი ქალი), რომელიც, შესაძლოა, მის ეთნიკურ წარმომავლობასთან იყოს კავშირში. დიდი ალბათობით, ქალი არის მონა ან უფრო მოსალოდნელია, აზატი, რადგან, როგორც ეს ზემოთაც აღინიშნა, რომის იმპერიაში საკუთარი სახელები, რომლებიც აღნიშნავდნენ პირის ეთნიკურ კუთვნილებას, მეტწილად მონებს ერქვათ (ეთნიკურობიდან მომდინარე სახელების კავშირზე წარმომავლობასთან იხ. ეპიტაფია ვირეია კოლხის მოხსენიებით). რომში კოლხური წარმოშობის მონები იმპერიის ხანის დასაწყისიდან ჩანან (იხ. კოლხუს ბალნეატორის წარწერა რომიდან, სალუსტია კოლხის წარწერა რომიდან). მათი სტატუსი განსხვავდებოდა საუკუნეების მიხედვით. ახ. წ. I საუკუნეში მონობა ჯერ კიდევ ფართოდ იყო გავრცელებული, ახ. წ. II საუკუნეში მანუმისია მნიშვნელოვნად გახშირდა, ახ. წ. III საუკუნეში ძალიან შესუსტებული იყო (იხ. წარწერა ვოლუსია კოლხისის მოხსენიებით),[454] შესაბამისად, წარწერაში მოხსენიებული კოლხი ქალი, უფრო სავარაუდოა, რომ აზატი იყო, ვიდრე მონა.

[454] რომში მონობასთან და სხვადასხვა საუკუნეში მონების სტატუსთან დაკავშირებით დაწვრილებით იხ. W. Westermanm. The Slave Systems of Greek and Roman Antiquity. Philadelphia. 1955. Reprinted 1984

## მეფე პაკორუსის/პაკორის წარწერები

2005 წელს აფხაზეთში, გაგრის რაიონის სოფ. აჩმარდის ახლოს მდებარე იმ სამარხების გამოკვლევისას, რომლებიც მძარცველური გათხრებით იყო დაზიანებული, აღმოჩნდა ანტიკური ხანის სამარხი. ამ არქეოლოგიური ექსპედიციის მასალები 2007 წელს ავტორთა კოლექტივმა მოსკოვში გამოქვეყნა. სამარხის ნომრად სტატიაში მითითებულია №5, ხოლო მდებარეობს იგი  №1 და №2 სამარხებს შორის.[455] აღწერილობით, სამარხში მიცვალებული დაკრძალულია გულაღმა. სხვადასხვა ნივთებს შორის აღმოჩენილი იქნა ვერცხლის დოქი[456]. იგი ნაპოვნია მიცვალებულის  მენჯის ძვლებზე, გვირგვინის ქვეშ, მასზე წერტილისებური ჭდეებით დატანილია ბერძნულენოვანი წარწერა. წარწერა შესრულებულია  პუნსონით. ასოები ვერტიკალური მიმართულებითაა ჩარიგებული. თავდაპირველად ტექსტი მოცემულია ჭურჭლის ყელის გასწვრივ ერთ ხაზზე, შემდეგ, სიტყვის შუაში გადმოდის ქვედა ხაზზე.[457]  ა. ვინოგრადოვი ასე კითხულობს და თარგმნის წარწერას:

**Ἐγὼ Πάκουρος ὁ βασιλεὺς τοῖς ἀ**

**μνοῖς ἒδωκα**

**მე, მეფე პაკორუსმა/პაკორმა ცხვრებს [ჩემსას] მივეცი.**[458]

წარწერა, ა. ვინოგრადოვის აზრით, შესაძლებელია, არა პროფესიონალი მკვეთავის, არამედ მწერლის მიერ იყოს შესრულებული. მისი შეფასებით, ასოები უსწორმასწოროა, სხვადასხვა ზომის, მსუბუქად დახრილი  და  ფორმით ჰგავს (განსაკუთრებით **Δ** და **Ω)** პაპირუსის წარწერების შრიფტს[459]. პალეოგრაფიული ნიშნებით, ვინოგრადოვის აზრით, წარწერა შეიძლება დათარიღდეს  მხოლოდ ფართო მონაკვეთით – ახ. წ. I-IV საუკუნის დასაწყისით, თუმცა სამარხში აღმოჩენილი ინვენტარის, კერძოდ, მინის ოთხწახნაგოვანი ბოთლის ანალიზის საფუძველზე (რომაული ჭურ-

[455] ეს სტატი ჩვენთვის ხელმისაწვდომი არ იყო და მის შინაარსს ა. ვინოგრადოვის სტატიის მიხედვით გავეცანით.

[456] ვინოგრადოვის სტატიის ქართულ ვერსიაში „დოქი" ნათარგმნია „თასად", შესაბამისად, დამკვიდრებულია ამ ფორმით, თუმცა აღწერილობით ნივთი დოქს (პატარა ოინოქოეს) წარმოადგენს.

[457] А. Ю. Виноградов. Кувшин царя Бакура – новый источник по ранней истории Кавказа. ა. ვინოგრადოვი, ბაკურ მეფის თასი – კავკასიის ადრეული ისტორიის ახალი წყარო: ინტერდისციპლინარული არქეოლოგია.  II.  თბილისი. თსუ. 2013, გვ. 55; გვ. 62

[458] А. Ю. Виноградов. Кувшин царя Бакура – новый источник по ранней истории Кавказа. ა. ვინოგრადოვი, ბაკურ მეფის თასი – კავკასიის ადრეული ისტორიის ახალი წყარო: ინტერდისციპლინარული არქეოლოგია.  II.  თბილისი. თსუ. 2013, გვ. 55; გვ. 62

[459] А. Ю. Виноградов. Кувшин царя Бакура – новый источник по ранней истории Кавказа. ა. ვინოგრადოვი, ბაკურ მეფის თასი – კავკასიის ადრეული ისტორიის ახალი წყარო: ინტერდისციპლინარული არქეოლოგია.  II.  თბილისი. თსუ. 2013, გვ. 55; გვ. 62

ჭლის ასეთი ტიპი ხმარებიდან პრაქტიკულად გამოდის IV ს-ში), წარწერა III საუკუნეს მიეკუთვნება.[460] წარწერის ფორმულას, ავტორის აზრით, არ მოეძებნება პირდაპირი ანალოგიები ბერძნულ ეპიგრაფიკაში და, სავარაუდოდ, აღმოსავლური წარმომავლობა უნდა ჰქონდეს. მკვლევარს ამას აფიქრებინებს მეფისა და ქვეშევრდომების ურთიერთობის წარწერისეული გააზრება, როგორც მწყემსისა – ცხვრებთან.[461]

მეფე პაკორის იდენტიფიკაციის პროცესში ვინოგრადოვმა წარმოადგინა ყველა პაკორი/ბაკური, ვინც მისთვის რეგიონის ისტორიიდან იყო ცნობილი და ხაზი გაუსვა ყველა შესაძლებელ ვარიანტს, თუ ვინ შეიძლება იყოს აჩმარდის წარწერის მეფე პაკორი. მან უარყო პართიის მეფე პაკორის კავშირი ამ წარწერასთან. რაც შეეხება არმენიის მეფე პაკორს, რომელიც ხანმოკლე ვადით (ახ. წ. 161-163 წწ.) მართავდა სომხეთს, აჩმარდის თასის მასთან კავშირს ავტორი სრულად არ უგულვებელყობდა, მით უფრო, რომ კ. ტრევერის ინფორმაციით, არსებობს კიდევ ერთი თასი მეფე პაკორის წარწერით, რომელიც თითქოს უფრო არმენიის მეფესთან უნდა იყოს კავშირში. თუმცა, მკვლევარმა ორი სერიოზული კონტრარგუმენტი წამოაყენა, რომელიც არმენიის მეფისადმი აჩმარდის თასის მიკუთვნებას გამორიცხავდა: 1) სომხეთის მეფის სახელი გადმოიცემოდა არასრული ფორმით Πάκορος, ხოლო ფორმა Πάκουρος დაფიქსირებულია ახ. წ. III საუკუნის შუა ხანებიდან, 2) პაკორის, როგორც პროპართულად განწყობილი მეფის კანდიდატის, „დიპლომატიაში ბერძნული ენა ნაკლებად მოსალოდნელი ჩანს“.[462] თუმცა, ვინოგრადოვის, აზრით, არმენიის მეფე პაკორის აჩმარდის თასთან კავშირის სრულიად უგულვებელყოფა არ შეიძლება. მკვლევარი მივიდა დასკვნამდე, რომ ეს შეიძლება იყოს მხოლოდ „ქართლის ცხოვრებიდან“ ცნობილი იბერიის მეფე ბაკურებიდან ერთ-ერთი. ქართლის ცხოვრების ყველა შესაძლებელ მეფე ბაკურს იგი ჩამოთვლის: **„ბაკური, ვაჩეს მემკვიდრე** (ლეონტი მროველთან — შვილი) და მირდატის წინამორბედი (ლეონტისთან — მამა); **ბაკური, რევის ძე** და თრდატის მამა (ლეონტისთან მის ნაცვლად ნახსენებია ბაქარი, მირიანის შვილი და მირდატის მამა); **ვარაზ-ბაკური, თრდატის მემკვიდრე** (ლეონტისთან ეს ვარაზ-ბაქარია, მირდატის ძე და ფარსმანის მამა, რომელიც „მოქცევაი ქართლი-

[460] А. Ю. Виноградов. Кувшин царя Бакура – новый источник по ранней истории Кавказа. ა. ვინოგრადოვი, ბაკურ მეფის თასი – კავკასიის ადრეული ისტორიის ახალი წყარო: ინტერდისციპლინარული არქეოლოგია. II. თბილისი. თსუ. 2013, გვ. 56, 58; გვ. 62, 65

[461] А. Ю. Виноградов. Кувшин царя Бакура – новый источник по ранней истории Кавказа. ა. ვინოგრადოვი, ბაკურ მეფის თასი – კავკასიის ადრეული ისტორიის ახალი წყარო: ინტერდისციპლინარული არქეოლოგია. II. თბილისი. თსუ. 2013, გვ. 55; გვ. 62

[462] А. Ю. Виноградов. Кувшин царя Бакура – новый источник по ранней истории Кавказа. ა. ვინოგრადოვი, ბაკურ მეფის თასი – კავკასიის ადრეული ისტორიის ახალი წყარო: ინტერდისციპლინარული არქეოლოგია. II. თბილისი. თსუ. 2013, გვ. 56; გვ. 63

საი“-ში დასახელებულია თრდატის დისშვილად); **ბაკური, თრდატის ვაჟი** (მის ადგილას ლეონტი ათავსებს თრდატს, ვარაზ-ბაქარის სიმამრს)“.[463] ა. ვინოგრადოვისთვის, **ბაკური, ვაჩეს ძე,** რომელსაც ის ასევე რუფინუსის ბაკურთან (390-397 წწ. მეფობდა) აიგივებს, ჩანს ყველაზე მეტად დაკავშირებული აჩმარდის თასთან.[464] ამასთან, მკვლევარს გაუჭირდა იმის ახსნა, თუ საიდან უნდა აღმოჩენილიყო იბერიის მეფის თასი დასავლეთ საქართველოში ასე შორს, იბერიისგან, მაშინ როდესაც, ცნობილია, რომ იმხანად დასავლეთ საქართველო არ ექვემდებარებოდა იბერიას. საბოლოო ჯამში, იგი აღნიშნავს, რომ აჩმარდის თასზე არც იბერიის და არც სომხეთის მეფეები არ უნდა იყვნენ მოხსენიებული, რადგან აფხაზეთი II-IV საუკუნეებში არცერთს არ ექვემდებარებოდა და შესაბამისად, ეს შეიძლება იყოს სხვა წყაროებით უცნობი კოლხეთ/ლაზიკის მეფე, გამომდინარე იქიდან, რომ ლაზებს აბაზგები და აფშილები პერიოდულად ექვემდებარებოდნენ.[465]

ვინოგრადოვის სტატიის შემდგომ მეფე პაკორის ვინაობის დაზუსტება მოხდა. 2013 წელს თ. დუნდუამ და აკ. ჩიქობავამ გამოაქვეყნეს სტატია, რომელშიც აჩმარდის თასის მეფე პაკორი იდენტიფიცირებულია. სტატიის ავტორები ა. ვინოგრადოვის ზემოხსენებული ციტატის პასუხად აღნიშნავენ, რომ „მოტანილი ციტატის ბოლო წინადადება ჭეშმარიტებასთან, ნაწილობრივ, ახლოსაა, მაგრამ: 1. პაკურ/პაკორი ლაზების არა ჰიპოთეტური, არამედ რეალური, ნარატივით დადასტურებული, ბასილევსია ანტონინუს პიუსის დროს; 2. აბასკები და აფსილები ლაზთა მეფის არა ექსტენსიური, არამედ პერმანენტული ვასალები იყვნენ[466]; 3. II ს-ში გაგრის რაიონში სულ სხვა კლანები სახლობდნენ... 4. პაკურ/პაკორმა საფუძველი ჩაუყარა ლაზიკის ცენტრალიზებული სამეფოს არსებობას (III ს.).[467]“

ავტორთა უფრო დეტალური კომენტარი აჩმარდის თასის შესახებ შემდეგია:

„იულიუს კაპიტოლინე ანტონინე პიუსის ცხოვრების აღწერილობაში დას-

[463] А. Ю. Виноградов. Кувшин царя Бакура – новый источник по ранней истории Кавказа. ა. ვინოგრადოვი, ბაკურ მეფის თასი – კავკასიის ადრეული ისტორიის ახალი წყარო: ინტერდისციპლინარული არქეოლოგია. II. თბილისი. თსუ. 2013, გვ. 56; გვ. 63

[464] А. Ю. Виноградов. Кувшин царя Бакура – новый источник по ранней истории Кавказа. ა. ვინოგრადოვი, ბაკურ მეფის თასი – კავკასიის ადრეული ისტორიის ახალი წყარო: ინტერდისციპლინარული არქეოლოგია. II. თბილისი. თსუ, 2013. გვ. 57; გვ. 64

[465] А. Ю. Виноградов. Кувшин царя Бакура – новый источник по ранней истории Кавказа. ა. ვინოგრადოვი, ბაკურ მეფის თასი – კავკასიის ადრეული ისტორიის ახალი წყარო: ინტერდისციპლინარული არქეოლოგია. II. თბილისი. 2013, გვ. 58

[466] საქართველოს ისტორიის ნარკვევები. ტ. I. თბილისი, გამომცემლობა: საბჭოთა საქართველო. 1970, გვ. 555-558

[467] თ. დუნდუა, აკ. ჩიქობავა. დასავლეთ საქართველოს ჰეგემონი ლაზთა მეფე პაკორი. თბილისი, გამომცემლობა: მერიდიანი. 2013

ძენს: "Pharasmanes rex ad eum Romam venit plusque illi quam Hadriano detulit. Pacorum regem Laziis dedit. Parthorum regem ab Armeniorum expugnatione solis litteris reppulit . . ." (IX)[468] ( . . . მან ლაზებს მეფედ პაკორი მისცა . . .). ე.ი. პაკორ/პაკურ/ბაკური, ლაზთა მეფე II ს. შუა ხანებისთვის, მდ. ბზიფის დასავლეთით მცხოვრებ თავის „ცხვრებს"/ქვეშევრდომებს ვერცხლის თასს უგზავნის.

ვინ იყვნენ ისინი?

დასავლეთ საქართველოში ძველი და ახალი წელთაღრიცხვების მიჯნაზე დაწყებული მთიელთა ჩამოსახლება-*receptio* ადგილობრივი მმართველი კლასის გაძლიერებას ემსახურებოდა მიზნად; ეს კი აუცილებელი იყო იმ კონსტიტუციური ნორმის დაფუძნებისთვის, რასაც ბატონყმური რიგი, ანუ გარეეკონომიკური იძულება ჰქვია.[469]

ახ. წ. I ს-ის 70-იან წწ. ჩრდილო-დასავლეთ კოლხეთში ასეთი ვითარებაა: კვლავ ჩრდილო-დასავლეთის მიმართულებით, ჯერ აფსილები სახლობენ, შემდეგ რომაული სიმაგრე სებასტოპოლისია (castellum Sebastopolis), შემდეგ – სანიკები, შემდეგ – ჰენიოხები (Plin. NH. VI. 14).

131 წლისთვის დასავლეთ საქართველოს პოლიტიკური რუკა ასეთია: ჭოროხიდან, ჩრდილოეთის მიმართულებით (რომაული ლიმესის მიღმა), ჯერ ლაზები ცხოვრობდნენ, მათი მეფე მალასაა; შემდეგ – აფსილები, მათი მეფე იულიანეა; შემდეგ – აბასკები, მათი მეფე რესმაგაა; შემდეგ – სანიგები, მათი მეფე სპადაგაა. ახლა სწორედ ეს სანიგები სახლობენ სებასტოპოლისის გარშემო (Arr. Periplus. 11), და ვრცელდებიან თანამედროვე სოჭამდე (Arr. Periplus. 18).

ახ. წ. II ს. შუა ხანებისთვის კოლხეთის ზღვისპირა ზოლში (რომაული ლიმესის მიღმა) მხოლოდ ლაზები იხსენიებიან (Ptol. Geogr. V. IX. 5). ე.ი. ზღვისპირეთი პოლიტიკურად უკვე ინტეგრირებულია ლაზთა ჰეგემონიით, და ამ ეთნონიმმა სხვა სახელები გადაფარა. ლაზების აღმოსავლეთით, ჰინტერლანდში, მანრალები/მარგალები ცხოვრობენ.

ყოველივე ზემოთქმულიდან გამომდინარე, შეგვიძლია დავასკვნათ, რომ ლაზთა მეფე პაკორ/პაკური თასს თავის სანიგ ქვეშევრდომს უგზავნის, და რომ სულ მალე, თუ უკვე არა, ეს უკანასკნელი ტერმინი ავტონომიური სოციალური კონტრაქტის ინდიკატორი აღარ იქნება, არამედ – ლაზთა ზღვისპირა სამეფოში შემავალი კონკრეტული „საერისთავოს" ნომინალის ძირი. კიდევ ნახევარი საუკუნე გაივლის, და ლაზთა სამეფო მთელ დასავლეთ საქართველოს მოიცავს.

კიდევ ერთი საკითხი – რომაელთა კლიენტი პაკორ/პაკური სპარსულ სახელს ატარებს. რატომ? სპარსული სახელები ლაზთა ზედაფენამ, ალბათ, მაშინ შეითვი-

[468] The Scriptores Historiae Augustae. With an English Translation by David Magie. Vol. I. Harvard University Press, Cambridge, Massachusetts. London, England. First published 1921. Reprinted 1930, 1953, 1960, 1967, 1979, 1991, p. 122

[469] **თ. დუნდუა.** ქართული ეთნოკულტურული ევოლუცია და დასავლეთი ნუმიზმატიკური მასალების მიხედვით. თბილისი, გამომცემლობა: მერიდიანი. 1997, გვ. 115-118; **თ. დუნდუა, ნ. სილაგაძე.** საქართველოს ისტორია, თემატური თუ ქრონოლოგიური პრინციპი? თბილისი, გამომცემლობა: მერიდიანი. 2000, გვ. 55

სა, როდესაც სამხრეთ-აღმოსავლეთ შავიზღვისპირეთის მეგრულ-ჭანური მოსახლეობა აქემენიდურ იმპერიაში (XIX სატრაპია) შედიოდა (Herod. III. 94).“[470]

ბაკურ მეფის აჩმარდში აღმოჩენილმა თასმა ახალგაზრდა არქეოლოგის, ლანა ჩოლოგაურის ყურადღებაც მიიპყრო. მას სტილით აჩმარდის თასიც და კ. ტრევერის მიერ ხსენებული მაიკოპის თასი (იხ. ქვემოთ) დასავლურ ქართული წარმომავლობის მიაჩნია.[471]

მიუხედავად ზემოხსენებული კვლევებისა, კვლავ დასაზუსტებელი რჩება ორი საკითხი: აჩმარდის თასის მეფე პაკორის, რომელიც, როგორც უკვე დადგენილია, რომ, ლაზთა მეფე პაკორია, და კ. ტრევერის მიერ მოხსენიებული თასის წარწერის პაკორთან.

საინტერესოა, რომ გააქტიურებული ლაზთა სამეფოს ჩართულობა ჩანს იბერიის პოლიტიკურ ცხოვრებაში. ფარსმან ქველის გარდაცვალების შემდეგ, სანამ მცირე ხნით გამეფდებოდა ღადამი/ადამი, მცირე ხნით ჩანს ინტერრეგნუმი და სპარსელების (პართელების) დაინტერესება რეგიონით:

*„მაშინ გამოვიდეს სპარსნი, და გამოიტანეს თანა მირდატ, და დაიპყრეს ქართლი, და მისცეს მირდატს ნაწილი მისი. ხოლო ნაწილი ფარსმანისი თჳთ დაიჭირეს, და დაუტევეს ერისთავი არმაზს. ხოლო ფარნავაზ სპასპეტმან წარიყვანა ცოლი და ძე ფარსმან ქუელისა, და ივლტოდა, და მივიდა სომხითს. რამეთუ სომეხთა მეფისა ასული იყო ცოლი ფარსმანისი. და დაიპყრეს ქართლი მირდატ და ერისთავმან სპარსთამან. ხოლო მეგრნი დადგეს ერთგულობასა ფარსმანის ძისასა.*

*ხოლო მას ჟამსა მოყუარე იყვნეს სომეხნი და ბერძენნი. მაშინ სომეხთა მეფემან მოირთო ძალი ბერძენთაგან, და წარმოემართა ბრძოლად სპარსთა და ქართველთა. მიერთნეს მეგრნი, და შეკრბა სიმრავლე ურიცხჳ. მაშინ მირდატ და ერისთავმან სპარსთამან მოირთეს ძალი სპარსეთით. ხოლო სომეხნი და ბერძენნი და მეგრნი შთავიდეს შიგა ქართლს, და მუნ მიეგებნეს სპარსნი და ქართველნი მდინარესა ზედა, რომელსა ჰქჳან ლიახჳ. და მუნ იქმნა ბრძოლა მათ შორის ადგილსა, რომელსა ჰქჳან რეჭაჲ. და მოსწყდა ორგნით-ვე ურიცხჳ, იძლივნეს სპარსნი და ქართველნი, და მოკლეს მირდატ და ერის-თავი სპარსეთისა, და მოსრნეს სპანი მათნი.“*[472]

---

[470] უფრო დეტალურად იხილეთ: თ. დუნდუა, საქართველოს უძველესი და ძველი ისტორიის ნარკვევები. თბილისი, გამომცემლობა: მერიდიანი. 2017, გვ. 119-124

[471] ლ. ჩოლოგაური. დიონისეს გამოსახულებები ელინისტური ხანის ამიერკავკასიაში. ნაშრომი შესრულებულია არქეოლოგიის მაგისტრის აკადემიური ხარისხის მოსაპოვებლად. თბილისი. 2016, გვ. 45-47. ხელნაწერის უფლებით

[472] ქართლის ცხოვრება. ტექსტი დადგენილი ყველა ძირითადი ხენაწერის მიხედვით სიმონ ყაუხჩიშვილის მიერ. ტ. I. თბილისი, გამომცემლობა: სახელგამი. 1955. ონლაინ ხელმისაწვდომია: http://www.amsi.ge/istoria/qc/ ბოლო ნახვა: 07.01.2021

ახლა დეტალურად ყოველივე ამის შესახებ.

მირდატი ფარსმან ქველის მმართველობის საწყის ეტაპზე მისი სპასპეტია. ლეონტი ამას შეცდომით თანამეფობას უწოდებს. შემდეგ მირდატმა, როგორც ჩანს, პართელების მხარე დაიჭირა და ფარსმანს დაუპირისპირდა. ფარსმანისა და მირდატის დაპირისპირებაში სომხები ფარსმანის მხარეს იჭერენ, ხოლო პართელები – მირდატისა. ფარსმანი მირდატს ამარცხებს სომხებთან ერთად და განიმტკიცებს ძალაუფლებას. სპასპეტად კი ფარნავაზს დაადგენს. ფარსმან ქველის გარდაცვალების შემდეგ, მირდატი პართელების დახმარებით ისევ ცდილობს ხელისუფლების ჩაგდებას და სწორედ ეს პასაჟია ზემოთ აღწერილი. მირდატი მცირე ხნით იკავებს ქართლს, მაგრამ ამასობაში „მეგრნი“ (ანუ ლაზები), რომლებიც ფარსმანის შვილის ერთგულ მოკავშირეებად რჩებიან და სომხები ერთიანდებიან. გაერთიანებული ძალებით ისინი მირდატს უპირისპირდებიან. მათთან ერთად არიან „ბერძენნი“ (რომაელები იგულისხმებიან - ნ.ფ.).

ლეონტი მროველთან საკუთრივ ქართლის მეფეები კონკრეტული სახელებით არიან მოხსენიებული, თუმცა სხვა მეფეთა (მეგრთა, სომეხთა, სპარსელთა) სახელი არ არის ნახსენები. ფარსმანის გარდაცვალების შემდგომი ინტერრეგნუმი მცირე ხანს უნდა გაგრძელებულიყო, ნებისმიერ შემთხვევაში „ქართლის ცხოვრების“ ეს მოვლენები 161 წლამდე ხდება, როდესაც პართელები სომეხთა მეფედ ბაკურს სვამენ. ბაკურის დასმის შემდეგ, სომხეთი, მცირე ხნით, ისევ პროპართული ორიენტაციის მეფის ხელშია, შესაბამისად, იგი ფარსმანის შვილის მხარეს ვერ დაიჭერდა რომაელებთან და ლაზებთან ერთად. სომეხთა მეფე, რომელიც ქართლის ცხოვრების ამ პასაჟშია ნახსენები, რომაელთა კლიენტი მეფე სოჰემუსია (144-161 წწ.).

საინტერესოა კონკრეტული ადგილი, სადაც ეს ბრძოლა გაიმართა. ქართლის ცხოვრებაში ნახსენებია, როგორც მდინარე ლიახვი, რეხთან ახლოს. სოფელი რეხი, რომელიც არა მდინარე ლიახვთან, არამედ მდინარე ლეხურასთან მდებარეობს, ქართლის ცხოვრებაში ბევრჯერ არის მოხსენიებული.[473] XVIII საუკუნეში მისი მოსახლეობა შეთხელებულა და ს. მაკალათია აღნიშნავს, რომ აქ კორინთლები დასახლებულან და სოფლისთვის საკორინთლო უწოდებიათ.[474] კონკრეტული ადგილი შიდა ქართლში მდებარეობს და ჟინვალიდან დიდი მანძილით არ არის დაშორებული.

ასევე საინტერესოა, მაიკოპში 1934 წელს აღმოჩენილი ვერცხლის თა-

473 ქართლის ცხოვრების ტოპოარქეოლოგიური ლექსიკონი. შემდგენლები: გ. გამყრელიძე, დ. მინდორაშვილი, ზ. ბრაგვაძე, მ. კვაჭაძე. თბილისი, ბაკურ სულაკაურის გამომცემლობა. 2013, გვ. 418

474 ს. მაკალათია. ლეხურას ხეობა. თბილისი, გამომცემლობა: საბჭოთა საქართველო. 1964, გვ. 42

სის მიკუთვნების საკითხი. ეს ვერცხლის თასი აღმოჩენილია ერთერთ სამარხში, რომელიც თარიღდება არაუგვიანეს II-III საუკუნეების მიჯნით.[475] ამ ვერცხლის თასის კედელზე გამოსახულია სხვადასხვა თეატრალური სცენები და არის პუნქტირით, პუნსონით შესრულებული წარწერა: **Παρά βασιλέως Πακόρου** „მეფე პაკორისგან“ (იხ. დანართი 27). ამ თასზე მოხსენიებულ პაკორს კ. ტრევერი არმენიის მეფე პაკორთან/ზაკურთან აიგივებს.[476] მაგრამ ამ გაიგივების საწინააღმდეგოდ და პარალელურად, ლაზთა მეფე პაკორთან გაიგივების სასარგებლოდ, მოქმედებს შემდეგი არგუმენტები:

- ✓ არმენიის მეფე პაკორი/ზაკური მხოლოდ მცირე ხნით, ლუციუს ვერუსის პართულ ექსპედიციამდე მართავს სომხეთს, შესაბამისად, ისეთი ავტორიტეტის მოხვეჭას ის ვერც მოასწრებდა, რომ წარწერებზე ასეთი მედიდური წარწერა განეთავსებინა და ფართო ტერიტორიაზე დაეგზავნა სხვადასხვა ნივთები.
- ✓ გეოგრაფიული თვალსაზრისით, არმენიის მეფე ზაკურზე მეტად დასავლეთ საქართველოს მმართველის, პაკორის კუთვნილი ნივთი უფრო მოსალოდნელია რომ მაიკოპის ტერიტორიაზე აღმოჩენილიყო.
- ✓ მაიკოპის თასის წარწერის შესრულების სტილი და შინაარსი ძალიან ჰგავს აჩმარდის თასის წარწერის შესრულების ტექნიკას, შინაარსს და რაც მთავარია, მასალას. ორივე შესრულებულია ერთი და იმავე სტილის ღვინის ჭურჭელზე.[477] შესაბამისად, ამ ორი თასის ერთსა და იმავე პირთან დაკავშირება რთული არ არის.
- ✓ დამატებითი კონტრარგუმენტია ვინოგრადოვის შენიშვნა (იხ. ზემოთ) სომხეთის ტახტზე პროპართული ორიენტაციის მეფის მიერ ბერძნულის დიპლომატიაში ნაკლებად გამოყენების შესახებ.

ამრიგად, ლაზთა მეფე პაკორუსის/ზაკურის/პაკორის მმართველობა იულიუს კაპიტოლინუსის და ორი ეპიგრაფიკული მასალის, რომელიც თავის მხრივ, „ქართლის ცხოვრებასთან“ მათი დაკავშირების საფუძველს იძლევა, შემდეგნაირად აღდგება:

რომის იმპერატორი ანტონიუს პიუსი ლაზებს „მეფედ უბოძებს პაკორს“. ეს ყველაფერი, ბუნებრივია 138-161 წწ.-ში უნდა მომხდარიყო.

[475] К. В. Тревер. Очерки по истории и культуры древней Армении (II в. до н. э. - IV в. н. э. ). Москва, Издательство академии наук СССР. 1953, გვ. 242-245

[476] К. В. Тревер. Очерки по истории и культуры древней Армении (II в. до н. э. - IV в. н. э. ). Москва, Издательство академии наук СССР. 1953, გვ. 242-245

[477] ამ ორი თასის სტილის იგივეობასთან დაკავშირებით იხ. ლ. ჩოლოგაური. დიონისეს გამოსახულებები ელინისტური ხანის ამიერკავკასიაში. ნაშრომი შესრულებულია არქეოლოგიის მაგისტრის აკადემიური ხარისხის მოსაპოვებლად. თბილისი. 2016, გვ. 45-47

ლაზთა მეფე პაკორის/ზაკურის ჰეგემონობით ფაქტობრივად მთელი დასავლეთ საქართველო ერთიანდება. იგი ჩართულია იბერიის სამეფო კარის ინტრიგებშიც. ფარსმან ქველის გარდაცვალების შემდეგ, მირდატი, მისი ყოფილი სპასპეტი იბრძვის პართელებთან ერთად ფარსმანის მემკვიდრის, მისი ერთგული მოკავშირის, ლაზთა მეფის, პაკორის, სომეხთა მეფის, სოჰემუსის და საკუთრივ ფარსმანის მემკვიდრის ქართლში მხარდამჭერების წინააღმდეგ. ამ ბრძოლაში ლაზთა მეფე პაკორი და სხვები მას ამარცხებენ და დაახლოებით 161 წ. ტახტზე ადის ღადამი/ადამი.

ლაზთა მეფე პაკური თავის ქვეშევდრომებს გაგრის მიდამოებში უგზავნის ვერცხლის თასს მედიდური წარწერით. ერთ-ერთი ზუსტად ასეთი თასი მოხვდება ასევე მაიკოპში. მაიკოპის თასის წარწერა ახსენებს მეფე პაკორუსს, მაგრამ არ აქვს მიძღვნა „ჩემს ცხვრებს“, გამომდინარე იქიდან, რომ ეს თასი, სავარაუდოდ დიპლომატიური ხასიათის საჩუქარია და ქვეშევდრომებისთვის გაგზავნილს არ წარმოადგენს.

## სოხუმის ციხესთან აღმოჩენილი წარწერა ვალერიანუსის მოხსენიებით

2011 წელს აფხაზეთში, არქეოლოგიური გათხრების შედეგად სოხუმის ციხესთან ახ. წ. I-III საუკუნეების ფენაში აღმოჩნდა ლათინური წარწერა ფილაზე, რომელიც იდგა კვარცხლბეკზე. კვარცხლბეკი სამი მხრიდან დამუშავებულ ქვას წარმოადგენს. ექსპედიციის შედეგების შესახებ მოკლე ინფორმაცია გამოსცა არქეოლოგების ჯგუფმა.[478] წარწერა, მათი ინფორმაციით, ამოიკითხეს და რუსულად თარგმნეს ე. მაკლაკოვამ და მ. შმეგელმიხმა. პუბლიკაციაში წარწერის მხოლოდ რუსული თარგმანია მოცემული და გამომდინარე იქიდან, რომ ჩვენ კონკრეტულ არტეფაქტთან წვდომა არ გვქონდა, მოგვყავს წარწერის მათ მიერ შესრულებული რუსული თარგმანი: «**Памяти благословенного судьбой Валерьяна погребальная песнь царственному дражайшему супругу**». ქართული თარგმანი შემდეგი შინაარსისაა: **„ბედისგან დალოცვილი ვალერიანუსის მოსაგონრად, დასაკრძალი ხოტბა (შესხმა) უძვირფასეს მეფე მეუღლეს“.** წარწერის პუბლიკაციის ავტორებს არ დაურთავთ არტეფაქტის არც ფოტო, არც პალეოგრაფიული პირი, ასევე არ არის მოცემული ინფორმაცია, რამდენად სრულყოფილად შემოინახა ეს წარწერა, შესაბამისად, არ ვიცით, რამდენად ზუსტად არის აღდგენილი წარწერა, თუმცა, მითითებულია, რომ წარწერა უზადო ლათინურითაა შესრულებული.

შინაარსთან დაკავშირებით რამდენიმე მოსაზრება უკვე გამოითქვა, ვალერიანე შეიძლება იყოს ადგილობრივი მმართველი, რომელიც რომაულ სახელს ატარებს, მსგავსად არიანესთან დადასტურებული აფშილების მეფე იულიანესი,[479] ასევე შეიძლება იყოს რომის იმპერატორი პუბლიუს ლიცინიუს ვალერიანუსი, თუმცა იდეის ავტორებსაც[480] და ჩვენც ეს იდენტიფიკაცია საეჭვოდ მიგვაჩნია. ა. ჯოპუას და ვ. ნიუშკოვის ვარაუდით, ეს შეიძლება ვინმე წარჩინებული რომაელი იყოს, რომელიც აქ ყოფნისას გარდაიცვალა და დაკრძალულია მეუღლესთან ერთად ან თუნდაც სებასტოპოლისის ციხის კომენდანტი.[481]

---

[478] О. Х. Бгажба, А. С. Агумаа, Г. А. Сангулия, А. И. Джопуа и др. Охранные археологические раскопки у стен Сухумской крепости в 2011 году // Материалы IV Абхазской Международной археологической конференции, посвящённой археологу-кавказоведу Л.Н. Соловьёву. Сухум: Дом печати. 2017, გვ. 105
[479] О. Х. Бгажба, А. С. Агумаа, Г. А. Сангулия, А. И. Джопуа и др. Охранные археологические раскопки у стен Сухумской крепости в 2011 году // Материалы IV Абхазской Международной археологической конференции, посвящённой археологу-кавказоведу Л.Н. Соловьёву. Сухум: Дом печати. 2017, გვ. 105
[480] О. Х. Бгажба, А. С. Агумаа, Г. А. Сангулия, А. И. Джопуа и др. Охранные археологические раскопки у стен Сухумской крепости в 2011 году // Материалы IV Абхазской Международной археологической конференции, посвящённой археологу-кавказоведу Л.Н. Соловьёву. Сухум: Дом печати. 2017, გვ. 105
[481] А.И. Джопуа, В.А. Нюшков. Античная эпиграфика на территории Абхазии. Вестник Танаиса. Выпуск 5. Том. 1. 2019, გვ. 132

წარწერის ქრონოლოგიური დიაპაზონი საკმაოდ ფართოა – I-III საუკუნეები. შესაბამისად, რომელი სამეფოს მეფეზე უნდა იყოს საუბარი, რასაკვირველია, რთულია დავადგინოთ. თუმცა, ჩვენი აზრით, ამ წარწერის შინაარსი და ავტორების შემოთავაზებული დათარიღება მაინცდამაინც ერთმანეთთან თანხვედრაში არ არის. წარწერა თავისი შინაარსიდან გამომდინარე, კერძოდ, ფრაზა „ბედისგან დალოცვილი“ უფრო ბიზანტიური ხანით შეიძლება ათარიღებდეს წარწერას, მაგრამ წარწერის პალეოგრაფიული პირის, ფოტოს ან/და ლათინური შინაარსის გარეშე ამაზე მსჯელობა ძალიან რთულია. იმ შემთხვევაში, თუ არქეოლოგების დათარიღება სწორია, წარმოვადგენთ ჩვენს მოსაზრებას თუ რომელი სუვერენული ერთეულის მმართველი შეიძლება იყოს ბასილეუს ვალერიანუსი. ამისათვის საჭიროა გავითვალისწინოთ სოხუმის მიმდებარე რეგიონის ეთნოპოლიტიკური რუკა ანტიკური ხანის ავტორების მიხედვით. ინფორმაცია საკმაოდ მწირია ამ რეგიონთან დაკავშირებით, თუმცა, პლინიუსის და არიანეს ცნობებით მიხედვით, გარკვეული ინფორმაცია გაგვაჩნია. პლინიუსის მიხედვით, აქ ჰენიოხები ჩანან (Plin. Nat. 6.4, 6.5).[482] II საუკუნეში, ფლავიუს არიანეს ექსპედიციის დროს, ამ რეგიონში აღარ ჩანან ჰენიოხები. არიანესთან დიოსკურიიდან მდინარე აქეუნტამდე (დღ. შახე) მხოლოდ სანიგთა სამეფოა.[483] მესამე საუკუნეში ლაზთა სამეფო ძლიერდება და მთელს დასავლეთ საქართველოზე ავრცელებს თავის გავლენას.[484] ჰენიოხები და სანიგები ერთი და იგივე ტომია.[485] გამომდინარე იქიდან, რომ მეორე საუკუნეში ეს რეგიონი ქართველური ტომების, ჰენიოხების/სანიგების ბინადრობის ადგილია, შესაძლოა, ვალერიანუსიც ერთ-ერთი ქართველური ტომის, სანიგების მეფეც იყოს და შესაბამისად, ქართველურ სამყაროსთან იყოს დაკავშირებული. აქვე უნდა აღინიშნოს, რომ ადგილობრივი მეფის რომაული სახელი უჩვეულო ნამდვილად არ ჩანს აფსილთა მეფე იულიანეს მაგალითზე.[486] არიანეს ეპოქაში რომი ამ ტერიტორიას აკონტროლებს და აქ სხვადასხვა წვრილი სამეფოს მმართველები რომის კლიენტი მეფე-

[482] The Natural History. Pliny the Elder. John Bostock, M.D., F.R.S. H.T. Riley, Esq., B.A. London. Taylor and Francis, Red Lion Court, Fleet Street. 1855. ონლაინ ხელმისაწვდომია: http://www.perseus.tufts.edu/hopper/text?doc=Perseus:text:1999.02.0137:book=6:chapter=4&highlight=heniochi ბოლო ნახვა: 10.02.2022

[483] Arr. PPE. 11. ფლავიუს არიანე, მოგზაურობა შავი ზღვის გარშემო. თარგმანი, გამოკვლევა, კომენტარები და რუკა ნათელა კეჭაღმაძისა. თბილისი: საქართველოს სსრ მეცნიერებათა აკადემიის გამომცემლობა. 1961

[484] თ. დუნდუა, აკ. ჩიქობავა. დასავლეთ საქართველოს ჰეგემონი ლაზთა მეფე პაკორი. თბილისი, გამომცემლობა: მერიდიანი. 2013, გვ. 8

[485] ჰენიოხებისა და სანიგების იგივეობის შესახებ იხ. ნ. ფიფია. ჰენიოხთა ეთნიკური კუთვნილების საკითხისათვის. ისტორიისა და ეთნოლოგიის ინსტიტუტის შრომები. VIII. 2008, გვ. 39-45

[486] Arr. PPE. 11. ფლავიუს არიანე, მოგზაურობა შავი ზღვის გარშემო. თარგმანი, გამოკვლევა, კომენტარები და რუკა ნათელა კეჭაღმაძისა. თბილისი: საქართველოს სსრ მეცნიერებათა აკადემიის გამომცემლობა. 1961

ები არიან, მათ მიერ რომაული სახელის ტარებაც საკმაოდ სიმპტომატურია. თუმცა, თუ ეს წარწერა III საუკუნისაა, მაშინ ვალერიანუსი შესაძლოა ლაზთა მეფეც იყოს. სოხუმის 2011 წლის ექსპედიციის მიერ მოპოვებული ეს წარწერა ამ მხრივ მნიშვნელოვან ინფორმაციას იძლევა და საბოლოოდ ამ საკითხის გადაჭრა მომავალი აღმოჩენების საქმეა.

მეორე საკითხი რაც ამ წარწერაში ყურადღებას იქცევს, მეფის მეუღლის სტატუსია: იგი „მეფე მეუღლის“ ფორმით არის წარმოდგენილი. გააჩნდა თუ არა რაიმე სახის რეალური პოლიტიკური უფლება ქალს, დედოფალს, ეს შეიძლება ნამდვილად სადავო იყოს და ზოგადად, ნაკლებ მოსალოდნელიც, თუმცა წარწერაში დედოფლის ასე მოხსენიება გარკვეულწილად საინტერესოა.

## წარწერა თიხის სანათურზე სოხუმიდან

სოხუმის მუზეუმში დაცული იყო ამავე ტერიტორიაზე 1954 წელს აღმოჩენილი თიხის სანათური, რომელიც ადგილობრივ ნაწარმს წარმოადგენდა (იხ. დანართი 28). ინვენტარის № 72-153. თ. ყაუხჩიშვილის აღნიშვნით, სანათურის ბრტყელ პირზე (სიგრძე- 8 სმ, სიგანე ყველაზე ფართო ნაწილში - 6,5 სმ) მთავრული, ჩაღრმავებული ასოებით შემონახულია ბერძნული წარწერა, რომელიც სანათურის გამოწვამდე უნდა იყოს შესრულებული.[487] წარწერის ტრანსლიტერაცია შემდეგია:

ΠΕΡΑΘΕΙΣ[488] / ΠΕΡΑCΕΙC[489]/ ΠΕΙΡΑCΕΙC[490]
ΠΡΟCΚΥΝΕΙ
ΚΥΡΙΝΕΡΜΗΝ
ΜΑΡΚΥΡΙΝ
ΥΠΕΡCΩΤΕ
ΡΙΑC

თ. ყაუხჩიშვილი ასე კითხულობს ტექსტს და მის თარგმანს გვთავაზობს: Περαθεὶς προσκύνει κῦριν Ἑρμῆν Μαρκῦριν ὑπὲρ σωτηρίας.

„მოგზაურო, თაყვანი-ეც მეუფე ჰერმეს-მერკურის (თავის) გადასარჩენად.“[491]

თ. ყაუხჩიშვილის დათარიღება წარწერის ენობრივ და პალეოგრაფიულ თავისებურებებს ემყარება, რის საფუძველზეც იგი წარწერას II-III საუკუნეებით ათარიღებს. მკვლევარი აღნიშნავს, რომ წარწერა შესრულებულია დიოსკურია-სებასტოპოლელი ვაჭრის მიერ, რომელიც მის მფარველ ღვთაებას თაყვანს სცემს.[492]

ელნიცკის აზრით, წარწერა ახ. წ. IV საუკუნეს მიეკუთვნება. ელნიცკი წარწერას ანტიქრისტიანულ რეაქციასთან აკავშირებს. მისი აზრით, ნივთის მეპატრონისთვის, ჰერმესი არა მხოლოდ გადამრჩენელად, შემ-

[487] Т. С. Каухчишвили. Греческая надпись на Сухумском светильнике. Труды АбНИИ. XXVIII. Сухуми. 1957, გვ. 227-238; Т. С. Каухчишвили. Эпиграфические новости из Грузии: Вестник Древней Истории (ВДИ). №4. 1958, გვ. 132-133; თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. I. დასავლეთ საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 1999, გვ. 77-78

[488] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. I. დასავლეთ საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 1999, გვ. 77

[489] Т. С. Каухчишвили. Греческая надпись на Сухумском светильнике. Труды АбНИИ. XXVIII. Сухуми. 1957, გვ. 228

[490] Л. А. Ельницкий. О малоизученных или утраченных греческих и латинских надписях Закавказья. Вестник Древней Истории (ВДИ). № 2. 1964, გვ. 142-145

[491] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. I. დასავლეთ საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 1999, გვ. 77

[492] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. I. დასავლეთ საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 1999, გვ. 77

ქმნელადაც მოიაზრება, სოლარულ ღვთაებად. ამის დასტური უნდა იყოს მზის სამი დისკო, რომელიც გამოსახულია მეორე და მესამე სტრიქონს შორის. ეს კულტი, მისი აზრით, ახლოს დგას იულიანე განდგომილის რწმენასთან, რომელსაც ამიანუს მარცელინუსი ჩუმად, ღამღამობით სწორედ მერკურიუსის თაყვანისცემას მიაწერს.[493]

ჩვენი აზრით, საყურადღებოა, რომ წარწერაში ჰერმესი ბერძნულთან ერთად რომაული შესატყვისით მოიხსენიება, რაც რეგიონში რომაულ გავლენებს ცხადყოფს. რაც შეეხება რომაელების რეგიონში ყოფნას, განსაკუთრებით, რომაული ჯარის აქ დგომას, ამის შემოწმება ფრაქციული რომაული ფულის აღმოჩენებით შეიძლება. III-IV საუკუნეების რომაული სპილენძის ფული, რომელიც ჯარისკაცების აქ ყოფნის დასტურია, მრავლად არის აღმოჩენილი ბიჭვინთაში. შესაბამისად, რომაული გავლენა აქ ნამდვილად მოსალოდნელია. გამომდინარე იქიდან, რომ ნივთი მუზეუმში ინახებოდა და აღმოჩენის ზუსტი ადგილი უცნობია და არც კარგად დათარიღებული არქეოლოგიური ფენიდან მომდინარეობს, ორივე მოსაზრება საყურადღებოა.

[493] Л. А. Ельницкий. О малоизученных или утраченных греческих и латинских надписях Закавказья. Вестник Древней Истории (ВДИ). № 2. 1964, გვ. 142-145; Л. А. Ельницкий. Новые документы антихристианской реакции в Римской империи в IV в. н. э. Советская археология. №4. 1962, გვ. 228-233

## წარწერა სოხუმის ციხიდან „ჰერაკლეის“

1958 წელს სოხუმის ციხესთან მოპოვებული  და სოხუმის მუზეუმში დაცულია იმპორტული ამფორის ყური (N 67-28). თ. ყაუხჩიშვილის აღწერით, დამღის ზომებია: 5 სმ X 1 სმ. ასოების სიმაღლეა 0,6-0,8 სმ, სიგანე - 0,4-0,7 სმ[494]. ბერძნულ წარწერაზე ჩანს:

HPAKΛ

თ. ყაუხჩიშვილის აზრით, წარწერა ასე უნდა წავიკითხოთ: Ἡρακλ[είας] – „ჰერაკლეის“.[495]

რადგან წარწერას საგანგებო დამათარიღებელი ნიშნები არ მოეპოვება, ნატეხის არქეოლოგიური მონაცემების მიხედვითა და იმ ინტენსიური სავაჭრო ურთიერთობების გათვალისწინებით, რომელიც არსებობდა დიოსკურიასა და სხვა საზღვაო ქალაქებს შორის, წარწერა დაახლოებით II-III სს.-ს  უნდა განეკუთვნებოდეს.[496]

წარწერა გამოცემულია ლ. შარვაშიძის და ლ. სოლოვიოვის მიერ.[497] მათი აღწერით, ნივთი აღმოჩენილია სოხუმის ციხის შიგნით, მოედნის მსგავს თავისუფალ არეალში, რომელშიც ხის დროებითი ნაგებობები ჩანს. მათი დანიშნულება სოლოვიოვისა და შერვაშიძის აზრით, სავაჭრო-სახელოსნო იყო.[498] ეს „მოედანი“ სავსე იყო კერამიკისა და მინის ფრაგმენტებით. შესაბამისად, აღმოჩენის კონტექსტის მიხედვით, ლოგიკურია ნივთის იმპორტულად მიჩნევა.

---

494 თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. I. დასავლეთ საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 1999, გვ. 78

495 თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. I. დასავლეთ საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 1999, გვ. 78

496 თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. I. დასავლეთ საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 1999, გვ. 77-78

497 **Л. А. Шервашидзе, Л. Н. Соловьев.** Исследования древнего Севастополиса. Советская археология. 1960. №3, გვ. 171-179; **Л. А. Шервашидзе.** Повесть о городе взятом волнами. Сухуми, Издательство: Алашара. 1967

498 Л. А. Шервашидзе, Л. Н. Соловьев. Исследования древнего Севастополиса. Советская археология. №3. 1960, გვ. 171-179

## წარწერა სოხუმიდან სინოპურ ლუთერიონზე

სოხუმის მუზეუმშია დაცული სინოპური ლუთერიონი (N 60-954/713a), რომლის კიდეზე შემონახულია დამღა ბერძნული წარწერით. წარწერა თავდაპირველად გამოსცა მ. ტრაპშმა. იგი აღნიშნავს, რომ წარწერის ქვემოთ პალმის რტოა გამოსახული.[499]

თ. ყაუხჩიშვილის აღნიშვნით, წარწერა საკმაოდ გადასულია, დამღის ზომებია 5,5 სმ X 2,5 სმ, ასოების სიმაღლე - დაახლოებით 1 სმ. წარწერის შინაარსი შემდეგია:

.ΟΣΙΒ.

თ. ყაუხჩიშვილი ასე აღადგენს და თარგმნის ტექსტს: [Σ]ωσίβ[ιος]ς ან [Σ]ωσιϐ[ίου] „სოსიბიოსი“ ან „სოსობიოსის“.[500] წარწერის დათარიღება ცუდი შენახულობის გამო თ. ყაუხჩიშვილს შეუძლებლად მიაჩნია და მხოლოდ არქეოლოგიური მონაპოვრის მიხედვით, ვარაუდობს დაახლოებით ახ. წ. II-III სს.

აღსანიშნავია, რომ ეს სახელი ბერძნულ სამყაროში ძალიან ხშირად გვხვდება. სულ ჩანს 400-მდე წარწერაში. მათი აბსოლუტური უმრავლესობა აღმოჩენილია ატიკაში, ცენტრალურ საბერძნეთში, ეგეოსის კუნძულებზე, მცირე აზიაში. მცირე რაოდენობით სხვა რეგიონებში, სადაც ბერძნული კულტურის გავლენა სწვდებოდა.

---

[499] М. Трапш. Раскопки древнего Севастополиса в районе Сухумской крепости в 1959 г. Труды АбНИИ, XXXIII- XXXIV, Сухуми, 1963, გვ. 243. М. Трапш, Труды. II, Сухуми, Издательство: Алашара. 1969, გვ. 308

[500] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. I. დასავლეთ საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 1999, გვ. 78

## გრაფიტო ამფორის ნატეხზე სოხუმის ციხიდან

სოხუმის მუზეუმში დაცულია ამფორის ნატეხი (№ 64-29), რომელიც სოხუმის ციხესთან არის მოპოვებული. ნატეხზე არის ბერძნული გრაფიტო, რომლის სიგრძეც, თ. ყაუხჩიშვილის აღწერით, არის 3,5 სმ და სიგანე- 3,7 სმ. არქეოლოგიური და პალეოგრაფიული მონაცემებით წარწერა თარიღდება გვიანანატიკური ხანით.[501] წარწერა შემდეგი შინაარსისაა:

T.EZI

მსგავსი ასოთა კომბინაციით ცნობილია სულ სამი წარწერა. ერთში სიტყვა სრულად ასე აღდგა: ΤΡΑΠΕΖΙΜΟΥ[502] ეს წარწერა შესრულებულია მარმარილოს მაგიდაზე, მეორე არის წარწერა სირიიდან, თუმცა კონტექსის ამოკითხვა მასშიც ჭირს[503] და ბოლოს მესამე წარწერა სკვითიიდანაა, იქაც გრაფიტოს სახით არის შემორჩენილი შინაარსით EZI.[504]

---

[501] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. I. დასავლეთ საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 1999, გვ. 79

[502] SEG 51:736. Supplementum Epigraphicum Graecum. Vols. 1-11, ed. Jacob E. Hondius, Leiden 1923-1954. Vols. 12-25, ed. Arthur G. Woodhead. Leiden 1955-1971. Vols. 26-41, eds. Henry W. Pleket and Ronald S. Stroud. Amsterdam 1979-1994. Vols. 42-44, eds. Henry W. Pleket, Ronald S. Stroud and Johan H.M. Strubbe. Amsterdam 1995-1997. Vols. 45-49, eds. Henry W. Pleket, Ronald S. Stroud, Angelos Chaniotis and Johan H.M. Strubbe. Amsterdam 1998-2002. Vols. 50- , eds. Angelos Chaniotis, Ronald S. Stroud and Johan H.M. Strubbe. Amsterdam 2003- ონლაინ ხელმისაწვდომია: https://inscriptions.packhum.org/text/297565?hs=237-243 ბოლო ნახვა: 15.01.2022

[503] IGLSyr 5 2193. Inscriptions grecques et latines de la Syrie, V. Emesène, ed. Louis Jalabert and René Mouterde. Paris 1959. ონლაინ ხელმისაწვდომია: https://inscriptions.packhum.org/text/244465?hs=185-191 ბოლო ნახვა: 15.01.2022

[504] SEG 30:803,i. Supplementum Epigraphicum Graecum. Vols. 1-11, ed. Jacob E. Hondius, Leiden 1923-1954. Vols. 12-25, ed. Arthur G. Woodhead. Leiden 1955-1971. Vols. 26-41, eds. Henry W. Pleket and Ronald S. Stroud. Amsterdam 1979-1994. Vols. 42-44, eds. Henry W. Pleket, Ronald S. Stroud and Johan H.M. Strubbe. Amsterdam 1995-1997. Vols. 45-49, eds. Henry W. Pleket, Ronald S. Stroud, Angelos Chaniotis and Johan H.M. Strubbe. Amsterdam 1998-2002. Vols. 50- , eds. Angelos Chaniotis, Ronald S. Stroud and Johan H.M. Strubbe. Amsterdam 2003- ონლაინ ხელმისაწვდომია: https://inscriptions.packhum.org/text/309951?hs=28-34 ბოლო ნახვა: 15.01.2022

## წარწერა ჭედურ თასზე ბიჭვინთიდან

1961 წელს ბიჭვინთაში შემთხვევით აღმოჩნდა II-III საუკუნეების ვერცხლის ჭედური თასი. ინვენტარის №КОФ 73-6/1. ნივთი გამოაქვეყნა გ. შამბამ, რომელმაც წარწერის არსებობა მხოლოდ აღნიშნა, მაგრამ შინაარსობრივად არ გამოუქვეყნებია. საკუთრივ წარწერა გამოაქვეყნა თ. ყაუხჩიშვილმა. მისი აღწერილობით, ნივთი *„გარედან შემკულია ორ რიგად დიონისეს კულტთან დაკავშირებული რელიეფური გამოსახულებებით. გარედან ქუსლზე (დიამ. 4,8 სმ.) დაახლოებით ნახევარწრეზე ამოკაწრულია ხელით გაკრული წარწერა, რომელსაც უჭირავს 3,5 სმ, სიმაღლეში კი - დაახლოებით 0.5 სმ. წარწერაში ვერტიკალური ხაზები უფრო მკვეთრია, ხოლო სხვა შტრიხები (მომრგვალებული ანდა ჰორიზონტალური) უფრო სუსტადაა გამოყვანილი. მასში შეიმჩნევა როგორც ბერძნული, ასევე ლათინური ასოები. ერთი ასოს ხაზი გამოყენებულია მეორესთვის. ასოები ერთმანეთშია ჩაწერილი.“*[505] სავარაუდოდ ასე იკითხება:

**ZELKCPΠTΩΨCPULINιZ**“[506]

მათგან ბერძნულ ასოებად თ. ყაუხჩიშვილი მიიჩნევს შემდეგს: E, Π, Ω, Ψ (?), ხოლო ლათინურად L, C, U. ბერძნული ან ლათინური ასოებია Z, K, P, T, I, N. ამ ასოებისგან სავარაუდოდ, მისი აზრით, აღდგება შემდეგი სიტყვები: ბერძნულად Ἐκρί[κ]τως ეკრიკტოსი... ლათინურად C. L[u]cius Pulli[o] გ. ლუკიუს პულიონი[507].

წარწერის ორენოვნებასთან დაკავშირებით გ. შამბა აღნიშნავს, რომ ერთი წარწერა პირველი მფლობელისაა, ხოლო მეორე ახალი მფლობელის.[508] თ. ყაუხჩიშვილის დამატებითი კომენტარით, თუ შამბას დაკვირვება სწორია, მაშინ ლათინურ წარწერაში იკითხება ლუკიუს პულიონი (პოლიონი), ხოლო ბერძნულში – ეკრიტიკოსი.[509] ბერძნულ პროსოპოგრაფიაში ეს სახელი არ გვხვდება, მაგრამ მართებულია თ. ყაუხჩიშვილის შენიშვნა, რომ ეს სახელი იგივე წარმოებისააა, საიდანაც იწარმოება პლინიუსთან, პომპონიუს მელასთან და პტოლემაიოსთან დადასტურებული გეოგრაფიული სახელი Ἐκρηκτική.

---

505 თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2009, გვ. 76

506 თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2009, გვ. 76

507 თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2009, გვ. 76

508 Г. К. Шамба. Пицундская чаша. Известия Абхазского института языка, литературы и истории им. Д. И. Гулия. V. Тбилиси. 1976, გვ. 160

509 თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2009, გვ. 77

მართებულად მიგვაჩნია შამბას შენიშვნა, რომ ორი წარწერა მის ორ მფლობელს აღნიშნავს. ჰაიდელბერგის უნივერსიტეტის მიერ შექმნილი ლათინური წარწერების მონაცემთა  ბაზის მიხედვით ეს სახელი დადასტურებულია ერთ წარწერაში, რომელიც აღმოჩენილია ესპანეთში, ალკუბია დე ავეიანედაში. ამ ადგილას რომაული პერიოდის ფენებია აღმოჩენილი, ასევე რომაული გზა. წარწერა შემდეგი შინაარსისაა:

D(is) M(anibus) / G(aio) Pullio Q(uirina) M/ercuriali Di/onisi(!) fi(lio) / II(viro) an(norum) XXXII / L(ucius) Pul(lius) Cani(---) / patri f(aciendum) c(uravit)/[510]

ყურადღებას იქცევს ამ წარწერაში დიონისეს მოხსენიებაც. ვერცხლის თასიც, რომელიც ბიჭვინთაშია აღმოჩენილი დიონისეს კულტთან დაკავშირებული რელიეფური გამოსახულებებით არის შემკული. ამასთან დაკავშირებით, შეიძლება ვივარაუდოთ, რომ ეს თასი მიეკუთვნებოდა ვინმე რომაელ ჯარისკაცს, რომელიც ჯერ ესპანეთში, შემდეგ მცირე აზიაში მსახურობდა. ასეთი ხშირად მოძრავი ლეგიონი იყო XV ლეგიონი, აპოლინარისი, 115 წელს, პართიასთან ომის განახლებისას, ამ ლეგიონს დაემატა XXX ლეგიონის, ულპია ვიქტრიქსის, ნაწილები. აღსანიშნავია, რომ ეს უკანასკნელი ლეგიონიც რომის იმპერიის სხვადასხვა ადგილას მსახურობდა, მეტწილად — განაპირა რეგიონებში. საინტერესოა ისიც, რომ შამბას აღნიშვნით, ეს თასი აღმოჩნდა ტრაიანუსის მონეტებთან ერთად.[511] ულპია ვიქტრიქსის ლეგიონის ნაწილებიც სწორედ ტრაიანუსის დროს, პართიასთან ომის განახლებისას, გადმოისროლეს მცირე აზიაში. ტრაიანუსის მონეტა ყველაზე ადრეულია მასთან აღმოჩენილ მონეტებს შორის. კონკრეტულად ამაზე მეტის თქმა, ბუნებრივია, რთულია.  რაც შეეხება მეორე სახელს, ეს ფორმა მიჩნეულია, რომ არის გეოგრაფიული ტერმინის „ეგრისის“ ადრინდელი დადასტურებული ფორმა.[512] სავარაუდოდ, გეოგრაფიული სახელი საკუთარ სახელადაც გამოიყენებოდა. შესაბამისად, ნივთის პირველი მფლობელი რომაელი ჯარისკაცია, ხოლო მეორე – ადგილობრივი მკვიდრი. რატომ შეიცვალა ნივთმა მფლობელი, ამასთან დაკავშირებით დამატებით რაიმეს თქმა შეუძლებელია.

---

510 ჰაიდელბერგის უნივერსიტეტის ლათინური წარწერების მონაცემთა ბაზა. იხ. წარწერა: https://edh-www.adw.uni-heidelberg.de/edh/inschrift/HD005940 ბოლო ნახვა: 07.01.2022

511 Г. К. Шамба. Пицундская чаша. Известия Абхазского института языка, литературы и истории им. Д. И. Гулия. V. Тбилиси. 1976, გვ. 161

512 თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2009,  გვ. 77

## წარწერა ოქროს ფირფიტაზე წებელდიდან

სოხუმის მუზეუმში დაცული იყო (N79-51) წებელდაში აღმოჩენილი ოქროს ფირფიტა, რომელზეც მაგიური შინაარსის ტექსტია შემონახული. ფირფიტა 1977 წელს აღმოაჩინეს მიწის ზედაპირზე და მიჩნეულია სამარხის ინვენტარად. თ. ყაუხჩიშვილის აღნიშვნით, ფირფიტაზე (ზომები 6 ½ სმ- 5,7 სმ) 9 სტრიქონად დაუდევარი ხელით შესრულებული წარწერაა ჩაჭდეული. წარწერის ასოები მთავრულია, ზოგი სწორად, ზოგი შებრუნებულადაა მოხაზული.[513]

წარწერა პირველად გამოსცა ი. ვორონოვმა. მანვე დაურთო კომენტარები შინაარსთან დაკავშირებით. მისი შენიშვნით, წარწერა ასოთა უაზრო გამეორებაა, რაც ავგაროზისთვისაა დამახასიათებელი და გამლიერებულია ებრაული სიტყვებით (ΙΑΩ II სტრ. ΑΔΩΝΑΙ II-III სტრ. Σαβαωθ V სტრ.) და ეგვიპტის ღმერთების (ΣΕΤ, ΡΑ VIII სტრ.) სახელების დართვით. ი. ვორონოვი აღნიშნავს, რომ ΙΑΩ - იაჰვეა, გვიანანტიკურ ხანაში მთავარი ღმერთი გნოსტიციზმში, ΑΔΩΝΑΙ - მისი მეორე სახელი, Σαβαωθ - იაჰვეს ძველებრაული სახელის „ცვაოტ" გრეციზებული ფორმაა (ზეცის, ბრძოლის ღმერთი). S-ის მსგავსი გადახაზული ასო კი, ასტრალურ კულტთან არის დაკავშირებული.[514] დათარიღებისას თ. ყაუხჩიშვილი ეყრდნობა ასოთა მოხაზულობას (III ს.)[515] და ი. ვორონოვი, ამგვარი ავგაროზების გავრცელებულობას (II-III სს.).[516]

გნოსტიციზმთან დაკავშირებით უნდა აღინიშნოს, რომ ამ კულტის თავდაპირველი წარმოშობა ბურუსითაა მოცული. ჩვენთვის საინტერესოა ის, რომ იუდაიზმთან ერთად, მაზდეანობასაც მიიჩნევენ მის საფუძვლად. მართალია, ღმერთები, რომელიც ამ წარწერაშია დასახელებული, იუდაიზმიდან იღებს საფუძველს, მაგრამ თუ, მომავალმა აღმოჩენებმა დასავლეთ საქართველოში გნოსტიციზმის გავრცელება დაადასტურეს, ჩვენი აზრით, უფრო სავარაუდოა, რომ ის სპარსულ გავლენასთან იყოს კავშირში. ამასთან, უნდა აღინიშნოს, რომ მაგიური წარწერები ჯერ კიდევ არ ნიშნავს გნოსტიციზმის გავლენას ან გავრცელებას, ეს საკითხი ძალიან ფრთხილად უნდა დაისვას და მხოლოდ მაგიური წარწერები არ არის საკმარისი გნოსტიციზმის გავრცელების მტკიცებულებად.

[513] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2009, გვ. 77

[514] Ю. Н. Воронов. О некоторых новых находках в окрестностях Цебелды. Известия Абхазского института языка, литературы и истории им. Д. И. Гулия. Х. Тбилиси. 1981, გვ. 110

[515] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2009, გვ. 77

[516] Ю. Н. Воронов. О некоторых новых находках в окрестностях Цебелды. Известия Абхазского института языка, литературы и истории им. Д. И. Гулия. Х. Тбилиси. 1981, გვ. 111

## წარწერა ბიჭვინთის მუზეუმიდან სქელი აგურის ნატეხზე

ბიჭვინთის მუზეუმში გამოფენაზე განთავსებული იყო სქელი აგურის ნატეხი №02:1728. ნატეხის ზომები  არის 20 სმ. სიგრძე და 14 სმ. სიგანე.[517] მასზე ამოტეხილია ბერძნული ასომთავრული ფრაგმენტულად შემორჩენილი წარწერა.

E

KAT

Θ (ან E)

წარწერა თ. ყაუხჩიშვილის აზრით, შედგება 3 სტრიქონის დასაწყისი ასოებისგან. III სტრიქონის ასოების მხოლოდ თავები მოჩანს. სტრიქონის სიმაღლე 5 სმ-ია, ხოლო სიგრძე - 8 სმ.[518] ასოთა მოხაზულობის მიხედვით ყაუხჩიშვილი წარწერას ადრექრისტიანული ხანით ათარიღებს,[519] რითაც ეთანხმება გ. აფაქიძის არქეოლოგიურ, უშუალოდ, აგურის დათარიღებას.[520]

პირველი სტრიქონის დასაწყისში თ. ყაუხჩიშვილი კიდევ ერთ ასოსიმბოლოს ვარაუდობს, თუმცა, არ განსაზღვრავს, თუ რომელი ასოა აქ სავარაუდო. ჩვენი აზრით, ის შეიძლება იყოს T. იმავე სტრიქონში არასადავო ასოს – E-ს შემდეგ კიდევ ერთი დაუზუსტებელი ასოა (იხ. ქვემოთ). თუ დავუშვებთ, რომ აგურზე შემორჩენილი ასოები არ წარმოადგენს სტრიქონის დასაწყისს, შესაძლებელია, ვივარაუდოთ წარწერის აღდგენის გარკვეული ვარიანტები. ასოთა კომბინაციის მიხედვით შესაძლო ვარიანტები გადავამოწმეთ ბერძნული წარწერების მონაცემთა ბაზებში და ჩვენი აზრით, აქ ჰეკატეს მოხსენიებასთან უნდა გვქონდეს საქმე. ჰეკატე სულ 307 წარწერაშია დაფიქსირებული, მათგან 196 წარწერა მცირე აზიის ტერიტორიაზე, ხოლო 5 — ჩრდილო შავიზღვისპირეთშია ნაპოვნი. ასევე საინტერესოა, რომ 17 წარწერაში (სულ 20 ჯერ) მოხსენიებულია შემდეგი კომბინაციით: Ἀρτέμιδι Ἑκάτει. ბიჭვინთის წარწერა შესრულებულია ფრაგმენტზე, შესაბამისად, დაზუსტებით იმის თქმა, რომ წარწერა შემორჩენილ ნაწილზე იწყებოდა, მაინც რთულია, ამიტომ შესაძლებლად მიგვაჩნია ამ შემთხვე-

[517] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2009, გვ. 63, №4c

[518] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2009, გვ. 63,  №4c

[519] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2009, გვ. 63,  №4c

[520] გ. აფაქიძე. ბიჭვინტის სამშენებლო კერამიკა. დიდი პიტიუნტი. ტ. II. თბილისი, გამომცემლობა: მეცნიერება. 1977, გვ. 226, 231. ტაბ. № 568

ვაშიც წარწერის სრული ვერსია აღდგეს არტემისის და ჰეკატეს მოხსენიებით, თუმცა, ბუნებრივია, კონტექსტი ამაზე შორსმიმავალი დასკვნების გაკეთების საშუალებას ჯერჯერობით არ იძლევა. აქვე უნდა აღინიშნოს, რომ ჰეკატეს კულტი ნუმიზმატიკურ მასალებზე დაყრდნობით, კერძოდ, კოლხურ თეთრზე არსებული გამოსახულებების მიხედვით, გავრცელებული ჩანს კოლხეთშიც.[521]

[521] იხ. კოლხური თეთრი. ქართული ნუმიზმატიკის ინგლისურ-ქართული ონლაინ კატალოგი. ხელმისაწვდომია: http://geonumismatics.tsu.ge/ge/catalogue/#1 ბოლო ნახვა: 23.01.2020

## ბიჭვინთის მუზეუმში დაცული წარწერა თეთრი ქვის ფილაზე

1962 წელს ბიჭვინთაში არქეოლოგიური გათხრების შედეგად მოპოვებულ იქნა თეთრი ქვის ფილის ფრაგმენტი (№ 02-4027). შემდეგ ეს ფილა მოთავსებული იყო ბიჭვინთის მუზეუმში გამოფენაზე.[522] წარწერა ეპიგრაფიკული კომენტარების გარეშე 1977 წელს გამოქვეყნდა ბიჭვინთის არქეოლოგიური გათხრებისადმი მიძღვნილ კრებულში „დიდი პიტიუნტი".[523] წარწერას მოგვიანებით პალეოგრაფიული კომენტარები დაურთო თ. ყაუხჩიშვილმა.[524] მან წარწერა აღწერა და აღნიშნა, რომ „ბერძნული ასომთავრული წარწერის ერთი სტრიქონის ასოები თითქმის მთლიანად, ხოლო მეორე სტრიქონის ასოების მხოლოდ ზედა ნაწილია შემორჩენილი. სტრიქონების სიგრძეა 2,5 სმ, სიმაღლე – 4, 2 სმ. ცალკეული ასოების სიგანე Π – 2 სმ, N – 2,5 სმ, E – 1,5 სმ, P – 1,3 სმ."[525] წარწერაში არის ერთი ლიგატურა. დასაწყისში ორი ასო – Π და E გადაბმულია. თ. ყაუხჩიშვილის აღნიშვნით, ასოების კუთხეები ჩაღმავებულია, თავად ასოები ღრმადაა ჩაჭრილი, ხოლო შინაარსობრივად ასე იკითხება: ΠΕΡΝΙΚ [ὑ]πὲρ Νίκ[ης] [ὑ]πὲρ Νικ[ολάου] გამარჯვებისთვის, ან ნიკოლოზისთვის. წარწერა თ. ყაუხჩიშვილმა სავარაუდოდ II-III საუკუნეებით დაათარიღა. ლიგატურის და კუთხეებში ღრმად ჩაჭრილი და ჩაჭდეული ასოების მიხედვით არ გამორიცხა, რომ წარწერა მომდევნო საუკუნეებისაც იყოს.[526] 1988 წ. მ. შპაიდელმა და თ. თოდუამ Saalburg-Jarbuch-ში გამოქვეყნებულ სტატიაში ამ წარწერის სავარაუდო შინაარსობრივი აღდგენა შემოგვთავაზეს: „[ὑ]πὲρ νίκ[ης καὶ σωτηρίας τοῦ κυρίου]":[527] „გამარჯვებისთვის, ბატონის ხსნისთვის" და რომის იმპერატორის სახელით შესრულებულ წარწერად მიიჩნიეს.[528] ამასთან დაკავშირებით უნდა აღინიშნოს, რომ ფორმულა „ὑπὲρ σωτηρίας τοῦ κυρίου" დანამდვილებით გვხვდება სულ 20 წარწერაში, მათგან არც ერთს წინ არ უძღვის ფრაზა „ὑπὲρ νίκης". ასეთი ფორმულა ჯერჯერობით ეპიგრაფიკული ძეგლებით დადასტურებული არ არის. შესაბამისად, წარწერის

[522] დღეისათვის მისი სავარაუდო ადგილმდებარეობა ბიჭვინთის სახელმწიფო ისტორიული და არქიტექტურული ნაკრძალი „დიდი პიტიუნტია".

[523] დიდი პიტიუნტი. არქეოლოგიური გათხრები ბიჭვინტაში. ტ. II. თბილისი, გამომცემლობა: მეცნიერება. 1977, ტაბ. № 975

[524] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2009, გვ. 63, №4a

[525] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2009, გვ. 63, №4a

[526] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2009, გვ. 63, №4a

[527] M.P. Speidel, T.T. Todua. Three Inscriptions from Pityus on the Caucasus Frontier. – Saalburg Jahrbuch. 44. 1988, გვ. 56-58

[528] წარწერა შპაიდელის და თოდუას ინტერპრეტაციით გამოქვეყნდა ბერძნული წარწერების კორპუსში. ელექტრონულად ხელმისაწვდომია: https://inscriptions.packhum.org/text/339210?hs=103-110 ბოლო ნახვა: 14.01.2022

მსგავსი აღდგენა საფუძველს მოკლებული ჩანს. რაც შეეხება სახელს „ნიკოლოზი“, იგი ბერძნულ პროსოპოგრაფიაში საკმაოდ გავრცელებული სახელია, მათ შორის ხშირია ეპიგრაფიკულ ძეგლებზეც. დღესდღეობით გამოქვეყნებული ბერძნული წარწერებიდან მოხსენიებულია 405 წარწერაში, მათგან 58 მცირე აზიის ტერიტორიაზეა აღმოჩენილი. საკუთრივ ისტორიული კოლხეთის ტერიტორიაზე მათგან არც ერთი არაა. ისტორიული კოლხეთის ტერიტორიასთან ყველაზე ახლოს აღმოჩენილი წარწერა ამ სახელით მომდინარეობს ჰერაკლეა პონტიკადან (დღევანდელი ერეღლი) და ბიზანტიურ ხანას მიეკუთვნება.[529] შესაბამისად, კონკრეტული პირის დაკავშირება ბიჭვინთის წარწერის ნიკოლოზთან ჯერჯერობით შეუძლებელია.

[529] ჰერაკლეადან მომდინარე წარწერისთვის იხ. https://inscriptions.packhum.org/text/265261?hs=216-222 ბოლო ნახვა: 14.01.2022

## ბიჭვინთის მუზეუმის წარწერა ქვის ფრაგმენტზე

ბიჭვინთის არქეოლოგიურმა ექსპედიციამ III ნაკვეთზე 1972 წელს მოიპოვა 6 სმ-ის სიგრძის დამუშავებული ქვის ფრაგმენტი, რომელსაც შუა ნაწილი, დაახლოებით 3 სმ. სიგრძეზე დამუშავებული აქვს და მასზე რელიეფურად გამოყვანილია წარწერა. რელიეფურ ნაწილში არის წარწერა ჩაჭდეული. წარწერა პირველად გამოქვეყნდა ბიჭვინთის გათხრებისადმი მიძღვნილ კრებულში,[530] თუმცა ეპიგრაფიკული კომენტარების გარეშე. თ. ყაუხჩიშვილმა  წარწერა შეიტანა თავის კორპუსში და თავისი კომენტარები დაურთო. როგორც იგი აღნიშნავს, წარწერა შემდეგნაირად უნდა აღდგეს: ΟΕΟ. მისივე აღწერით, ასოების სიმაღლე წარწერაში 1-1,5 სმ-ია. Ο მრგვალია (ე.ი. სიგანეც 1 სმ. აქვს), კუთხოვანი Ε-ს სამივე ფეხი სხვადასხვა სიგრძისაა (0,5-1 სმ. საშუალოდ).[531] წარწერა, მისი აზრით, ასოთა მოხაზულობის მიხედვით, შეიძლება დათარიღდეს გვიანანტიკური ან ადრექრისტიანული ხანით.[532] წარწერის ფრაგმენტულობის გამო შინაარსის დადგენა თ. ყაუხჩიშვილს გაუჭირდა. თუმცა, დღესდღეობით, გამომდინარე იქიდან, რომ წარწერების მონაცემთა ბაზები ნებისმიერი კომბინაციით ტექსტის ძიების საშუალებას იძლევა, შესაძლებელი გახდა ეპიგრაფიკულ ძეგლებში ამ ასოების კომბინაციის სავარაუდო შინაარსის განსაზღვრა.[533] ასოების ასეთი კომბინაცია  გვხვდება 176 წარწერაში, მათგან თანმიმდევრობით გვხვდება 84 წარწერაში. 84 წარწერიდან 38 შემთხვევაში გვხვდება სიტყვა ποέουσα/ποέουσαν, 19 შემთხვევაში გვხვდება სიტყვათა კომბინაციაში μὴ ποέοι, 18 შემთვევაში სიტყვაში ποέοντα/ποέοντας, სამგან გვხვდება როგორც სახელის Ἀρσινοέος, ნაწილი. თითო-თითო შემთხვევებია რამდენიმე სიტყვაში.

530 დიდი პიტიუნტი, არქეოლოგიური გათხრები ბიჭვინტაში. ტ. II. თბილისი, გამომცემლობა: მეცნიერება.  1977, სურ. №19

531 თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2009, გვ. 63,  №4b

532 თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2009, გვ. 63,  №4b

533 სტატისტიკისთვის ვისარგებლეთ დღესდღეობით ყველაზე სრულყოფილი ბერძნული წარწერების მონაცემთა ბაზით, რომელიც კორნელის უნივერსიტეტის და ოჰაიოს უნივერსიტეტის მიერ არის შესრულებული. ხელმისაწვდომია: https://inscriptions.packhum.org/ ბოლო ნახვა: 14.01.2022

## წარწერებიანი ბეჭდები ბიჭვინთის ნაქალაქარის სამაროვნიდან

1986 წლის 26 ივლისს ბიჭვინთის სამაროვნის N 390 სამარხში, რომელიც წარმოადგენს ორმოსამარხს (სიღრმე: 85 სმ), აღმოჩნდა რკინის ბეჭედი-ინტალიო (N 8, ინვ. N 1423). საყურადღებოა, რომ ასეთი სახის სამარხი, როგორც წესი, დაკავშირებულია პიტიუნტის ბერძნულ-რომაულ მოსახლეობასთან.[534] სამარხში აღმოჩენილი ინტალიო არის ოვალური ფორმის, მაღალი და ბრტყელი, ძირში მცირედ განიერი და დამზადებულია ლურჯი ფერის გამჭვირვალე მინისგან, მინა ირიზებულია და დაბალი ხარისხისაა, ბუშტუკებიანი. ინტალიოს ზომებია: ზედაპირის სიგრძე - 8 მმ, სიგანე-5 მმ, სიმაღლე - 4მმ. თავად ბეჭდის რკალი დაზიანებულია იმდაგვარად, რომ ფორმის აღდგენა შეუძლებელია. მინის ინტალიო კარგადაა შემონახული, თანმხლები მასალისა და სტილის მიხედვით ბეჭედი თარიღდება ახ.წ. III საუკუნით.[535] ინტალიოს პირზე შემორჩენილია წარწერა. წარწერა არ არის ღრმად ნაკვეთი. წარწერის ტექსტი ასეთია:

NI

თუ ინტალიო საბეჭდავია, მისი რეალური ტექსტი ასე უნდა გამოიყურებოდეს:

IN

მარიკა მშვილდაძე მიუთითებს, რომ წარწერა ლათინურ ენაზეა შესრულებული და თუ ეს ლიგატურაა, მაინც ვერ ხერხდება ამ მდარე ხარისხის გემაზე სხვა ასოების ამოკითხვა.[536]

აქვე მკვლევარი აღნიშნავს, რომ თუკი აქ შემოკლებაა, შეიძლება აქ იგულისხმებოდეს Natio Italiae, რასაც ა. ფიოდოროვა ვარაუდობს ანალოგიური წარწერის შემთხვევაში.[537] საყურადღებოა, რომ ასეთი შემოკლების არსებობა ლათინურ ეპიგრაფიკაში ცნობილი არ არის და არც ვარიანტისა: Italiae Natio (თუ ამას ანაბეჭდზე წავიკითხავთ).

ვფიქრობთ, აქ რჩება შესაძლებლობა, რომ ეს იყოს მფლობელის ინიციალები - nomen და praenomen, თუმცა ამ შემთხვევაში უამრავი ვარიანტი შეიძლება ვიგულისხმოთ იმის გათვალისწინებით, რომ შუშა, როგორც საბეჭდავი, მართლაც, რომაულ ხანაში ხშირად გამოიყენებოდა.[538]

---

[534] მ. მშვილდაძე. ბიჭვინთის ნაქალაქარის გლიპტიკური ძეგლები (კულტურულ-ისტორიული ნარკვევი). თბილისი, გამომცემლობა: უნივერსალი. 2012, გვ. 152

[535] ბეჭდის სრული აღწერილობა იხ.: მ. მშვილდაძე. ბიჭვინთის ნაქალაქარის გლიპტიკური ძეგლები (კულტურულ-ისტორიული ნარკვევი). თბილისი, გამომცემლობა: უნივერსალი. 2012, გვ. 132-133

[536] მშვილდაძე. ბიჭვინთის ნაქალაქარის გლიპტიკური ძეგლები (კულტურულ-ისტორიული ნარკვევი). თბილისი, გამომცემლობა: უნივერსალი. 2012, გვ. 56-58

[537] Е.В.Фёдорова. Латинская эпиграфика, Москва. Издательство Московского университета. 1969, გვ. 363

[538] Reynold Higgins. Greek and Roman Jewellery. Berkeley and Los Angeles. second edition. University of California Press. 1980, გვ. 41

და შესაბამისად, ინიციალები შეიძლებოდა ყოფილიყო როგორც NI, ისე - IN.

ვფიქრობთ, ნაკლებსავარაუდოა, რომ ბეჭედი იყოს საბეჭდავი, რადგან, როგორც ზემოთაც აღვნიშნეთ, წარწერა ღრმად არ არის ნაკვეთი.

საყურადღებოა, რომ თუ ეს წარწერა, მართლაც, ლათინურადაა შესრულებული, იგი არის ლათინურწარწერიანი ერთადერთი ინტალიო, რომელიც საქართველოს ტერიტორიაზეა აღმოჩენილი.

რადგანაც ასეთი გამონაკლისი ნაკლებსავარაუდოა, უფრო მეტად საფიქრებელია, რომ წარწერა არა ლათინურად, არამედ ბერძნულადაა შესრულებული. საინტერესოა, რომ ბიჭვინთაში აღმოჩენილ დაახლოებით ამავე პერიოდის წარწერაში, რომელიც ჩვენ ზემოთ განვიხილეთ (იხ. ბიჭვინთის მუზეუმში დაცული წარწერა თეთრი ქვის ფილაზე), როგორც აღვნიშნეთ, იკითხება NI კომპლექსი, რომელიც, თ. ყაუხჩიშვილის ვარაუდით, შეიძლება იყოს ან გამარჯვების (Νίκ[ης] ნიკეს), ან საკუთარი სახელის (Νικ[ολάου ნიკოლაოსის) აღმნიშვნელი. ამ უკანასკნელ ვერსიას თ. ყაუხჩიშვილი უფრო ემხრობა, რადგან არაერთი სახელი იწყება Νικ- ით.[539]

შესაბამისად, საფიქრებელია, რომ ეს წარწერა ბერძნულ ენაზეა შესრულებული და დიდი ალბათობით, ასახავს მფლობელის საკუთარი სახელის საწყის მარცვალს. ეს სახელი, როგორც ჩანს, არ იყო უცხო რეგიონის პროსოპოგრაფიისთვის, რასაც, შესაძლოა, ადასტურებდეს დაახლოებით იმავე პერიოდის ეპირაფიკული ძეგლი იმავე გეოგრაფიული არეალიდან.

1988 წლის 4 აგვისტოს ბიჭვინთის სამაროვანზე, N403 სამარხში, რომელიც წარმოადგენს 90 სმ. სიღრმის ორმოსამარხს, აღმოჩენილია ვერცხლის ბეჭედი (N 10, ინვ. N 1423). ბეჭედს აქვს ლუქისებრი იასპის თვალი, რომელიც წარმოადგენს ინტალიოს. ინტალიოს ზომებია: ზედაპირის სიგრძე -8მმ, სიგანე- 6 მმ, ბეჭდის სიმაღლე - 22 მმ, სიგანე- 18მმ.

ინტალიოს პირზე გამოსახულია დელფინზე შემომჯდარი ეროსი (კუპიდონი), უკან გაწზიდული ფრთებით, ღვთაებას ცალ ხელში ბაირაღი (ან მათრახი? ე.კ.) უჭირავს, ხოლო მარცხენა ხელით ეჭიდება დელფინს. გამოსახულება საკმაოდ ღრმადაა ნაკვეთი.[540] დელფინის ქვემოთ გამოსახულია ნეგატივური წარწერა:

ΑΛΕ

მარიკა მშვილდაძე ცდილობს აღადგინოს წარწერა და ΑΛΕ-ს შემდეგ Α ასოს დამატებით ΑΛΕΑ კომპლექსს გვთავაზობს, რაც, მისი განმარტე-

[539] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. I. დასავლეთ საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 1999, გვ. 63

[540] ბეჭდის ზუსტი აღწერილობა იხ.: მ. მშვილდაძე. ბიჭვინთის ნაქალაქარის გლიპტიკური ძეგლები (კულტურულ-ისტორიული ნარკვევი). თბილისი, გამომცემლობა: უნივერსალი. 2012, გვ. 134-135

ბით, შეიძლება იყოს როგორც „სითბო“, ისე ათენას ეპითეტი - „დამცველი“; თუმცა იგი იქვე აღნიშნავს, რომ ყველა ეს აღდგენა არ მიესადაგება გემის გამოსახულების შინაარსს და თან ასოთა განლაგება ინტალიოზე მეოთხე ასოს ადგილს არ ტოვებს.[541]

აქვე მკვლევარი განიხილავს ბერძნული წარწერების შემოკლებებს ოლბიის წარწერების შესახებ ნაშრომში, სადაც აღნიშნულია, რომ ΑΛΕ შეიძლება იყოს Ἀλέξανδρον-ის შემოკლება[542] და დაასკვნის, რომ აქ ინტალიოს დამამზადებელი ან მფლობელის სახელია ასახული. [543]

გამომდინარე იმ მოცემულობიდან, რომ ბეჭედი საბეჭდავს უნდა წარმოადგენდეს, ნაკლებსავარაუდოა, რომ მასზე ინტალიოს დამამზადებლის სახელი იყოს ამოტვიფრული. მეტი ალბათობით, ინტალიოზე უნდა ყოფილიყო ბეჭდის მფლობელის სახელი, რომელსაც, მართლაც, შესაძლებელია, ერქვას Ἀλέξανδρος.

გამოსახულების სტილის მიხედვით, ინტალიოს ათარიღებენ ახ.წ. II საუკუნით.[544]

ვფიქრობთ, ნივთის და მისი მფლობელის შესახებ უფრო ზუსტი ინფორმაცია შეიძლება მოვიპოვოთ გემაზე გამოსახული სიუჟეტის იდენტიფიცირებითა და განმარტებით.

მ. მშვილდაძე მიუთითებს, რომ, მისი აზრით, ეს სიუჟეტი „ მთვარის სიმბოლიზმს, სიყვარულს და ეროტიულობას უნდა განასახიერებდეს“.[545]

მოკლედ განვიხილოთ სიუჟეტის გენეზისის საკითხი და მისი სიმბოლური მნიშვნელობა.

სიუჟეტი, რომელიც ეფუძნება კარიელი ყმაწვილის, ჰერმიასის მეგობრობას დელფინთან, რაც ანტიკურობის არაერთ ავტორთან დასტურდება (პლუტაქოსი, ელიანე), მოგვითხრობს დელფინის მიერ საყვარელი ეფებოსის შემთხვევით მოკვლისა და დელფინის თვითმკვლელობის სევდიან ისტორიას. გვიანელინისტურ და რომაულ ხანაში ხელოვნების ნიმუშებზე, განსაკუთრებით გემებსა და მონეტებზე, მითს ჩამოშორდა უეცარი სიკვდილის, გარდაცვლილის ჰადესისკენ მოგზაურობის მნიშვნელობა და ჰერმიასის ნაცვლად გამოჩნდა ეროსი/კუპიდონი, რომელიც სასიყვარულო ვნებას განასახიერებდა. მითის ამგვარი ტრანსფორმაციის

[541] მ. მშვილდაძე. ბიჭვინთის ნაქალაქარის გლიპტიკური ძეგლები (კულტურულ-ისტორიული ნარკვევი). თბილისი, გამომცემლობა: უნივერსალი. 2012, გვ. 58-59

[542] Надписи Ольвии (1917-1965), Под. ред. Т. И. Книпович, Е. И. Леви, Ленинград : Академия Наук СССР, Институт Археологии. Издательство Наука. 1968. გვ. 353

[543] მ.მშვილდაძე. ბიჭვინთის ნაქალაქარის გლიპტიკური ძეგლები (კულტურულ-ისტორიული ნარკვევი). თბილისი, გამომცემლობა: უნივერსალი. 2012, გვ. 58-59

[544] მ. მშვილდაძე. ბიჭვინთის ნაქალაქარის გლიპტიკური ძეგლები (კულტურულ-ისტორიული ნარკვევი). თბილისი, გამომცემლობა: უნივერსალი. 2012, გვ. 135

[545] მ. მშვილდაძე. ბიჭვინთის ნაქალაქარის გლიპტიკური ძეგლები (კულტურულ-ისტორიული ნარკვევი). თბილისი, გამომცემლობა: უნივერსალი. 2012, გვ. 30

მიზეზად მიჩნეულია დელფინსა და ყმაწვილს შორის არსებული ძლიერი გრძნობა, ხოლო გამოსახულების სიმბოლურ მნიშვნელობად — ეროტიული ალუზიები.[546]

სიუჟეტი განსაკუთრებით პოპულარული ხდება რომაულ პერიოდში, რაც შეიძლება აიხსნას იმ ფაქტით, რომ ეროსი-კუპიდონი რომში განსაკუთრებით პატივდებული იყო დედამისის, ვენუსის გამო, რომელიც რომაელთა წინაპრის, ენეასის მშობლად იყო მიჩნეული. მნიშვნელოვანია, რომ ავგუსტუსის ცნობილ ქანდაკებაზე (ე.წ. Prima Porta) ოქტავიანუსის მარჯვენა ფეხთან სწორედ დელფინზე შემომჯდარი კუპიდონია გამოსახული, რაც იმპერატორის ღვთაებრივ წარმომავლობაზე და აქციუმის საზღვაო ბრძოლაში ავგუსტუსის გამარჯვებაზე მიანიშნებს.[547]

დელფინზე ამხედრებული კუპიდონი ამ პერიოდიდან ჩნდება რომაელ იმპერატორთა მონეტებზე და გამოსახულებებზე და იგი, როგორც წესი, საზღვაო გამარჯვების სიმბოლო ხდება.[548]

ამრიგად, შეიძლება ითქვას, რომ ბიჭვინთის ნაქალაქარის სამაროვანზე აღმოჩენილი გემა დელფინზე შემომჯდარი კუპიდონის გამოსახულებით, დიდი ალბათობით, ეკუთვნოდა პიტიუნტის ტერიტორიაზე არსებული რომაული ციხე-ქალაქის ბინადარს, უფრო ზუსტად კი — რომაელ სამხედრო პირს, რომლის საბეჭდავზე გამოსახული იყო საზღვაო გამარჯვების სიმბოლო. შეიძლება ისიც ვივარაუდოთ, რომ ბეჭდის მფლობელს საკმაოდ დაწინაურებული მდგომარეობა ჰქონდა, რადგან მის ბეჭედ-საბეჭდავზე იმპერატორთა მონეტებსა და გამოსახულებებზე აღბეჭდილი სიმბოლო ფიგურირებდა და მას ჰქონდა საბეჭდავი, რომლითაც იგი რაღაც დოკუმენტებს ამოწმებდა.

ბიჭვინთის სამაროვნიდან ცნობილია ასევე წარწერა, რომელიც ოქროს წახნაგოვან ბეჭედზე იყო ამოკვეთილი (N 20, ინვ. N 15-996:50) წარწერა წერტილების სახითაა შესრულებული. წარწერიდან, მ. მშვილდაძის ინფორმაციით, შემდეგი ნეგატივური ასოები შემოგვრჩა:

Α ΑΖ ΖΣ [549]

ტექსტის ფრაგმენტულობიდან გამომდინარე, ძნელია შორსმიმავალი დასკვნების გაკეთება, თუმცა ერთი რამ აშკარაა — ძვირფასი ბეჭედი საბეჭდავს წარმოადგენს და მისი მფლობელი მასზე საკუთარ სახელს ამოაკვეთინებდა.

---

546 Marie-Claire Beaulieu. The Sea in the Greek Imagination. Philadelphia. University of Philadelphia Press. 2016, გვ. 142

547 Br. S. Ridgway. "Dolphins and Dolphin-Riders." Archaeology 23. 1970, გვ. 95

548 J. R. Melville-Jones. A Dictionary of Ancient Roman Coins. Seaby. The University of Michigan. 1990, გვ.102

549 მ. მშვილდაძე. ბიჭვინთის ნაქალაქარის გლიპტიკური ძეგლები (კულტურულ-ისტორიული ნარკვევი). თბილისი, გამომცემლობა: უნივერსალი. 2012, გვ. 30

## ავრელიოსის წარწერა ნოქალაქევიდან

2002 წლის ივლისში ნოქალაქევში სამხრეთის ტერასის გათხრისას სხვადასხვა დროის ექსპონატებთან ერთად აღმოჩნდა კარგად დამუშავებული პრიზმის ფორმის ქვის ფრაგმენტი, რომელიც უნდა ყოფილიყო ჯვრის მარცხენა ფრაგმენტი. ფრაგმენტზე შემორჩენილია ორსტრიქონიანი ბერძნული წარწერა, რომელიც მარცხენა ნაწილზეც უნდა გაგრძელებულიყო[550].

წარწერის მთლიანად აღდგენა ვერ ხერხდება, ხოლო შემორჩენილი ნაწილი ასე გამოიყურება:

C(AΓ) AYP.ETI (M ან N)|| Δ<>Y

წარწერას შემდეგნაირად კითხულობს და თარგმნის თ. ყაუხჩიშვილი:

...Αὐρ[ήλιος] ἐτίμ[ησε]... δού[λου] ან δούλῳ ან δοῦλος- „...ავრელიოსმა პატივისცა (მიაგო) მონასა (ღმრთისასა)“.[551]

თ. ყაუხჩიშვილი გამოთქვამს ვარაუდს, რომ ავრელიოსმა ვიღაცას მიაგო, შესწირა, პატივი სცა და ეს ვიღაც არის δοῦλος τοῦ θεοῦ (მონა ღმრთისა), თუმცა, არც ისაა გამორიცხული, რომ მონა ღმრთისა თავად ავრელიუსია AYP, რომელიც არის შემოკლებული ფორმა რომაული სახელისა Aurelius.[552]

სახელი სრული ფორმით დასტურდება პირველი საუკუნეების ბერძენ ავტორებთან (მემნონი, პლუტარქოსი, აპიანოსი, კასიუს დიო), ხოლო შემოკლებული სახით – III საუკუნის წარწერაში ოლიმპიიდან,[553] მცხეთის ეპიტაფიაში – IV ს,[554] ხოლო მცხეთის IV საუკუნის სამშენებლო წარწერაში იგი სრული სახითაა წარმოდგენილი.[555]

დათარიღებისას თ. ყაუხჩიშვილი ეყრდნობა ასოების მოხაზულობას (მაღალი და კუთხოვანი C, M, T, E). ასევე აღნიშნავს:

> „ამ მოხაზულობის ასოები გვხვდება ძვ.წ. IV-III სს-ში და შემდეგაც, მაგალითად, ახ. წ. VI საუკუნეშიც. განსაკუთრებით საყურადღებოა ფრაგმენტში მოცემული რომბისებური o (<>). ზოგადად, სხვადასხვა წარწერებში რომბისებური o-ს გარდა ჩანს რომბისებური θ-ც (◊). ნოქალაქევის წარწერაში რომბისებური θ არსადაა. რომბისებური o

---

550 თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2009, გვ. 370

551 თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2009, გვ. 370

552 თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2009, გვ. 370

553 M. Guarducci. Epigrafia Greca. IV. Roma. Istituto poligrafico dello Stato, Libreria dello Stato. 1978, გვ. 180, fig. 48.

554 თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 256-257

555 თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 229-230

ჩანს შემდეგ წარწერებში: ოლვიის წარწერაში, III-IV სს. ჩრდილოეთ საბერძნეთში, IV საუკუნის მცხეთის მოგვთა უბანზე მოპოვებულ წარწერაში, რომის ხანის წარწერაში ამისოდან, 282-283 წწ-ის წარწერაში ნეოკლავდიოპოლისიდან და სხვ. ამგვარი ი გამოყვანილია ძვ. წ IV ს-ის ფიჭვნარის გრაფიტოზეც“.[556]

ამრიგად, ყველა მონაცემის გათვალისწინებით, თ. ყაუხჩიშვილი წარწერის ფრაგმენტს პალეოგრაფიული ნიშნებითა და სავარაუდოდ აღდგენილი ვერსიის თანახმად, ათარიღებს III-IV სს-ით.[557]

წარწერა პირველად გამოცემულია თ. ყაუხჩიშვილის მიერ.[558]

[556] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2009, გვ. 370; იხ. ასევე: მ. ნასიძე. საქართველოს ბერძნული გრაფიტო. თბილისი. 2002, გვ. 35, N29; გვ. 39, N40

[557] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2009, გვ. 370

[558] Т. Каухчишвили. Палеохристианские греческие надписи Грузии. Caucasia VII. 2003, გვ. 137-139

## წარწერა ბიჭვინთის მუზეუმიდან თიხის ფრაგმენტზე

ბიჭვინთის არქეოლოგიური ექსპედიციამ მოიპოვა თიხის ფრაგმენტი, რომელიც წარმოადგენს ჯამის ქუსლს, მასზე ამოღარულია ორი ასო – EY. ინვენტარის №145 (02:448). წარწერა პირველად გამოქვეყნდა კრებულში „დიდი პიტიუნტი“.[559] თ. ყაუხჩიშვილის აზრით, ეს შეიძლება იყოს სახელის დასაწყისი.[560] თუმცა, ჩვენი აზრით, ჯამის ქვედა ნაწილი, ქუსლი, ფაქტობრივად სრულად არის შემორჩენილი და როგორც ჩანს, მასზე მხოლოდ ეს ასოები იყო დატანილი, შესაბამისად, ის არ შეიძლება იყოს სახელის დასაწყისი. ეს არც საწყაოს მანიშნებელი არ არის, უფრო სავარაუდოა, რომ იყოს „კარგი“-ს მნიშვნელობით. ასოთა მოხაზულობისა და თვით ფრაგმენტის (?) მიხედვით თ. ყაუხჩიშვილმა წარწერა IV-VI საუკუნეებით დაათარიღა.[561]

---

559 ლ. ასათიანი. ბიჭვინტის წითელლაკიანი კერამიკა. დიდი პიტიუნტი. ტ. II. თბილისი, გამომცემლობა: მეცნიერება. 1977, ტაბ. №420

560 თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2009, გვ. 63, № 4d

561 თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2009, გვ. 63, № 4d

## რომაული ლეგიონის დამღები ბიჭვინთიდან

პიტიუნტის ტერიტორიაზე (დღ. ბიჭვინთა) აღმოჩენილია რომაული ლეგიონის დამღები, სულ სამი ფრაგმენტია შემორჩენილი. ერთ-ერთ ფრაგმენტზე, რომელიც ინკიტის ტბასთან არის ნაპოვნი, შემორჩენილია წარწერა LEG[562], მეორეზე – G და XV, მესამეზე მხოლოდ ერთი ასო – G. ეს დამღები ანალოგიების მიხედვით ასეა გაშიფრული: LEG(io) XV (Apollinaris)[563]. აპოლინარისის დამღებად მიიჩნევს მათ გ. ცეცხლაძეც.[564]

XV ლეგიონი ახ. წ. 74 წელს ალანებთან მოსალოდნელი კონფლიქტის გამო პანონიიდან აღმოსავლეთში გადმოტყორცნეს.[565] ამ დროიდან ახ. წ. V საუკუნემდე ლეგიონის ძირითადი ბაზა კაპადოკიაში, სატალაში მდებარეობდა. ამ ლეგიონის ნაწილები განლაგებული იყო, როგორც ჩანს, ბიჭვინთაშიც, ისევე, როგორც სოხუმის ციხესთან.

---

[562] **ო. ლორთქიფანიძე.** ინკიტის ტბის მიდამოებში ჩატარებული სადაზვერვო-არქეოლოგიური მუშაობის წინასწარი ანგარიში. მასალები საქართველოს და კავკასიის არქეოლოგიისათვის. ტ. 3. თბილისი. 1963. გვ. 105; **G. R. Tsetskhladze.** Stamps of Roman Military Units from the Eastern Black Sea Littoral (Colchis). Ancient West and East. Vol. 5. Nos. 1-2. Leden-Boston, Brill. 2006, გვ. 224; **А.И. Джопуа, В.А. Нюшков.** Античная эпиграфика на территории Абхазии. Вестник Танаиса. Выпуск 5. Том. 1. 2019

[563] გ. გამყრელიძე, თ. თოდუა. რომის სამხედრო-პოლიტიკური ექსპანსია საქართველოში. თბილისი. 2006, გვ. 18.

[564] G. R. Tsetskhladze. Stamps of Roman Military Units from the Eastern Black Sea Littoral (Colchis). Ancient West and East. Vol. 5. Nos. 1-2. Leden-Boston, Brill. 2006, გვ. 224

[565] G. R. Tsetskhladze. Stamps of Roman Military Units from the Eastern Black Sea Littoral (Colchis). Ancient West and East. Vol. 5. Nos. 1-2. Leden-Boston, Brill. 2006, გვ. 224

## რომაული ლეგიონის დამღები სოხუმიდან

სოხუმის ციხესთან, II-III საუკუნეების ფენაში აღმოჩენილია კერამიკის 17 ფრაგმენტი, რომელზეც შტემპელით რელიეფურად ამოტვიფრულია რომაული XV ლეგიონის, აპოლინარისის დამღა,[566] ძირითადად შემდეგი შინაარსისა: „LEGXVAP“, რომელიც ასე იკითხება: Legio XV Appolinaris. ამ ლეგიონის პონტოს ლიმესის ტერიტორიაზე აქტიურობის შესახებ არაერთხელ დაწერილა[567] და ეს დამღებიც ამის დადასტურებაა.

566 А.И. Джопуа, В.А. Нюшков. Античная эпиграфика на территории Абхазии. Вестник Танаиса. Выпуск 5. Том. 1. 2019

567 G. R. Tsetskhladze. Stamps of Roman Military Units from the Eastern Black Sea Littoral (Colchis). Ancient West and East. Vol. 5. Nos. 1-2. Leden-Boston, Brill. 2006, გვ. 227

## რომაული ლეგიონის დამღები პეტრა-ციხისძირიდან

რომაული ლეგიონის დამღაა ასევე აღმოჩენილი პეტრას (დღევანდელი ციხისძირი) ტერიტორიაზეც. შემორჩენილია შემდეგი ასოები: VEXFA (იხ. დანართი 29). მკვლევართა ნაწილი ამ წარწერას შემდეგნაირად შიფრავს: Vex[illationes Legionis XII] et XV A[ppolinaris].[568] ხოლო ნაწილი შემდეგნაირად - VEX[illatio] FA[siana].[569] შპაიდელის აზრით, ფაზისის გარნიზონის სახელოსნო შავიზღვისპირეთის სხვა სიმაგრეებისთვისაც ამზადებდა სამშენებლო მასალას.[570] კ. ფიფიას აზრითაც, ეს დამღიანი აგური დამზადებული იყო ფაზისში მდგარი სამხედრო ნაწილის სახელოსნოში და ამავე ნაწილის ჯარისკაცებს რაღაც სამხედრო-საინჟინრო სამუშაოები ჩაუტარებიათ პეტრაშიც.[571]

[568] М.П. Спейдел. Древнейший манускрипт с территории СССР. Письмо из римской крепости Апсар. - Вестник древней истории (ВДИ). №4. 1985, გვ. 176-179

[569] **მ. შპაიდელი.** კავკასიის საზღვარი. II საუკუნის გარნიზონები აფსაროსში, პეტრასა და ფაზისში. საქართველოს სსრ მეცნიერებათა აკადემიის მაცნე ისტორიის, არქეოლოგიის, ეთნოგრაფიისა და ხელოვნების ისტორიის სერია. თბილისი. №1. 1985, გვ. 134; **გ. გამყრელიძე, თ. თოდუა.** რომის სამხედრო-პოლიტიკური ექსპანსია საქართველოში. თბილისი. 2006, გვ. 19; **G. R. Tsetskhladze.** Stamps of Roman Military Units from the Eastern Black Sea Littoral (Colchis). Ancient West and East. Vol. 5. Nos. 1-2. Leden-Boston, Brill. 2006, გვ. 227

[570] მ. შპაიდელი. კავკასიის საზღვარი. II საუკუნის გარნიზონები აფსაროსში, პეტრასა და ფაზისში. საქართველოს სსრ მეცნიერებათა აკადემიის მაცნე, ისტორიის, არქეოლოგიის, ეთნოგრაფიისა და ხელოვნების ისტორიის სერია. თბილისი, №1. 1985, გვ. 134

[571] კ. ფიფია. რომაული გარნიზონები და სასაზღვრო ციხესიმაგრეები აღმოსავლეთ შავიზღვისპირეთში I-II სს. კრ. ,,თეიმურაზ მიბჩუანი-70“. თბილისი. 2010. ონლაინ ხელმისაწვდომია: http://www.dzeglebi.ge/statiebi/istoria/romauli_garnizonebi.html ბოლო ნახვა: 13.02.2022

### რომაული ლეგიონის დამღები გონიო-აფსაროსიდან

გონიოში, რომაული ციხის ტერიტორიაზე აღმოჩენილია 14 წარწერა ლათინურ ენაზე, რომლებიც რომაულ დამღებს წარმოადგენენ (იხ. დანართი 30). დამღები, ძირითადად, დასმულია ქვებსა და თიხის აგურებზე, რომლებიც საფორტიფიკაციო ნაგებობებისთვის გამოიყენებოდა.

1) მასალა: ქვა (აგური)
წარწერა: Coh(ors)II[572]
თარგმანი: II კოჰორტა
2) მასალა: თიხის ნაწარმი (აგური)
წარწერა: [C]oh(ors)II[573]
თარგმანი: II კოჰორტა
3) მასალა: თიხის ნაწარმი(აგური)
წარწერა: Sagi(ttariorum)[574]
თარგმანი: „მშვილდოსნების"
4) მასალა: ბრინჯაოს სანათი
წარწერა: Coh(ors) Aur(elia) c(ivium) R(omanorum)[575]
თარგმანი: რომაელ მოქალაქეთა კოჰორტა აურელია
5) მასალა: თიხის ნაწარმი
წარწერა: Co[h(ors) l(egionis) V] M(a)c(edonicae)[576] THT
თარგმანი: მაკედონიური (მაკედონიკა) ლეგიონის Vკოჰორტა
6) მასალა: თიხის ნაწარმი
წარწერა: [Coh(ors) l(egionis]) [V M(a)c(edonicae)[577] THT]
თარგმანი: მაკედონიური (მაკედონიკა) ლეგიონის Vკოჰორტა
7) მასალა: თიხის ნაწარმი
წარწერა: [Coh(ors) l(egionis]) V (M)ac(edonicae)[578] THT
თარგმანი: მაკედონიური (მაკედონიკა) ლეგიონის Vკოჰორტა

572 EDCS-27700098. Epigraphik-Datenbank Clauss / Slaby. Manfred Clauss / Anne Kolb / Wolfgang A. Slaby / Barbara Woitas. ხელმისაწვდომია: http://www.manfredclauss.de/ ბოლო ნახვა: 16.02.2022
573 EDCS-27700099. Epigraphik-Datenbank Clauss / Slaby. Manfred Clauss / Anne Kolb / Wolfgang A. Slaby / Barbara Woitas. ხელმისაწვდომია: http://www.manfredclauss.de/ ბოლო ნახვა: 16.02.2022
574 EDCS-27700100. Epigraphik-Datenbank Clauss / Slaby. Manfred Clauss / Anne Kolb / Wolfgang A. Slaby / Barbara Woitas. ხელმისაწვდომია: http://www.manfredclauss.de/ ბოლო ნახვა: 16.02.2022
575 EDCS-27700101. Epigraphik-Datenbank Clauss / Slaby. Manfred Clauss / Anne Kolb / Wolfgang A. Slaby / Barbara Woitas. ხელმისაწვდომია: http://www.manfredclauss.de/ ბოლო ნახვა: 16.02.2022
576 EDCS-81200120. Epigraphik-Datenbank Clauss / Slaby. Manfred Clauss / Anne Kolb / Wolfgang A. Slaby / Barbara Woitas. ხელმისაწვდომია: http://www.manfredclauss.de/ ბოლო ნახვა: 16.02.2022
577 EDCS-81200121. Epigraphik-Datenbank Clauss / Slaby. Manfred Clauss / Anne Kolb / Wolfgang A. Slaby / Barbara Woitas. ხელმისაწვდომია: http://www.manfredclauss.de/ ბოლო ნახვა: 16.02.2022
578 EDCS-81200122. Epigraphik-Datenbank Clauss / Slaby. Manfred Clauss / Anne Kolb / Wolfgang A. Slaby / Barbara Woitas. ხელმისაწვდომია: http://www.manfredclauss.de/ ბოლო ნახვა: 16.02.2022

8) მასალა: თიხის ნაწარმი
წარწერა: [Leg(io) XV A]pol(linaris)[579]
თარგმანი: აპოლონის (აპოლინარის) ლეგიონი
9) მასალა: თიხის ნაწარმი
წარწერა: [Leg(io) XV Ap]ol(linaris)[580]
თარგმანი: აპოლონის (აპოლინარისი) ლეგიონი
10) მასალა: თიხის ნაწარმი
წარწერა: Coh(ors) |(miliaria)[581] [3]
თარგმანი: მილიარიის კოჰორტა
11) მასალა: თიხის ნაწარმი
წარწერა: Coh(ors) III[582] [3]
თარგმანი: მესამე კოჰორტა
12) მასალა: თიხის ნაწარმი
წარწერა: [C]oh(ors) II[583] [3]
თარგმანი: მესამე კოჰორტა
13) მასალა: თიხის ნაწარმი
წარწერა: [Coh(ors) 3]I sagi(ttariorum)[584]
თარგმანი: მეორე კოჰორტა
14) მასალა: თიხის ნაწარმი
წარწერა: [Coh(ors) 3]I sagi(ttariorum)[585]
თარგმანი: მშვილდოსანთა მესამე კოჰორტა

დამღებიდან ირკვევა, რომ აფსაროსის ციხეში სხვადასხვა დროს განლაგებული იყო რამდენიმე რომაული ლეგიონის (აპოლინარისი, მაკედონიკა) ცალკეული კოჰორტები.

ციხე-სიმაგრე აფსაროსი (ლათ. Apsaruntus, Apsarus, Absarrum), რომელიც I საუკუნის მიწურულს უნდა იყოს რომაელთა მიერ აგებული იმ ადგილას, სადაც მდ. ჭოროხი (ძვ. აფსაროსი) შავ ზღვას უერთდება. ყველაზე

579 EDCS-81200123. Epigraphik-Datenbank Clauss / Slaby. Manfred Clauss / Anne Kolb / Wolfgang A. Slaby / Barbara Woitas. ხელმისაწვდომია: http://www.manfredclauss.de/ ბოლო ნახვა: 16.02.2022
580 EDCS-81200124. Epigraphik-Datenbank Clauss / Slaby. Manfred Clauss / Anne Kolb / Wolfgang A. Slaby / Barbara Woitas. ხელმისაწვდომია: http://www.manfredclauss.de/ ბოლო ნახვა: 16.02.2022
581 EDCS-81200125. Epigraphik-Datenbank Clauss / Slaby. Manfred Clauss / Anne Kolb / Wolfgang A. Slaby / Barbara Woitas. ხელმისაწვდომია: http://www.manfredclauss.de/ ბოლო ნახვა: 16.02.2022
582 EDCS-81200126. Epigraphik-Datenbank Clauss / Slaby. Manfred Clauss / Anne Kolb / Wolfgang A. Slaby / Barbara Woitas. ხელმისაწვდომია: http://www.manfredclauss.de/ ბოლო ნახვა: 16.02.2022
583 EDCS-81200127. Epigraphik-Datenbank Clauss / Slaby. Manfred Clauss / Anne Kolb / Wolfgang A. Slaby / Barbara Woitas. ხელმისაწვდომია: http://www.manfredclauss.de/ ბოლო ნახვა: 16.02.2022
584 EDCS-81200128. Epigraphik-Datenbank Clauss / Slaby. Manfred Clauss / Anne Kolb / Wolfgang A. Slaby / Barbara Woitas. ხელმისაწვდომია: http://www.manfredclauss.de/ ბოლო ნახვა: 16.02.2022
585 EDCS-81200129. Epigraphik-Datenbank Clauss / Slaby. Manfred Clauss / Anne Kolb / Wolfgang A. Slaby / Barbara Woitas. ხელმისაწვდომია: http://www.manfredclauss.de/ ბოლო ნახვა: 16.02.2022

ადრეულ ცნობას ციხე-სიმაგრის შესახებ პლინიუს უფროსის „ბუნების ისტორიაში" ვხვდებით: "Flumen Absarrum cum castello cognomina in faucibus, a Trapezunte CXL."(Plin., NH, VI, 12)[586] - „მდინარე აზსარუმი, იმავე სახელწოდების მქონე ციხე-სიმაგრით მის შესართავთან, (დაცილებულია - ე.კ.) ტრაპეზუნტიდან 140 (ათასი ნაბიჯით)".[587]

ციხე-სიმაგრე შემდგომში კაპადოკიის პროვინციის შემადგენლობაში შედიოდა და მნიშვნელოვან სტრატეგიულ პუნქტს წარმოადგენდა. ციხე-სიმაგრეს უნდა ეკონტროლებინა ჩრდილოეთიდან ალანების რომის იმპერიის საზღვრებისკენ საფრთხის შემცველი გადაადგილება.

რამდენად მრავალრიცხოვანი იყო ციხის ტერიტორიაზე განლაგებული რომაული სამხედრო კონტინგენტი? ამასთან დაკავშირებით საინტერესო ცნობები არის დაცული ჰადრიანუსის კაპადოკიის ლეგატის, ფლავიუს არიანეს თხზულებაში, სადაც აღნიშნულია: „Καὶ ἤλθομεν πρὸ τῆς μεσημβρίας σταδίους πλείονας ἢ πεντήκοντα καὶ διακοσίους εἰς Ἄψαρον, ἵναπερ αἱ πέντε σπεῖραί εἰσιν ἱδρυμέναι. Καὶ τὴν μισθοφορὰν τῇ στρατιᾷ ἔδωκα καὶ τὰ ὅπλα εἶδον καὶ τὸ τεῖχος καὶ τὴν τάφρον καὶ τοὺς κάμνοντας καὶ τοῦ σίτου τὴν παρασκευὴν τὴν ἐνοῦσαν. Ἥντινα δὲ ὑπὲρ αὐτῶν τὴν γνώμην ἔσχον, ἐν τοῖς Ῥωμαϊκοῖς γράμμασιν γέγραπται (Arr. Peripl. pos=19, 20)"[588]- „შუადღისთვის, გავიარეთ რა ხუთას სტადიაზე მეტი, მივაღწიეთ აფსაროსს, სადაც ხუთი კოჰორტა არის განლაგებული. მათ ჩვენ ჩავუტანეთ მათი ხელფასი, დავათვალიერეთ შეიარაღება, კედლები და თხრილი, მოვინახულეთ ავადმყოფები და შევისწავლეთ ხორბლის ამჟამინდელი მარაგის მდგომარეობა. ამ საკითხზე ჩემი ანგარიში ლათინურად უკვე დაწერილია."[589]

ამრიგად, თუ არიანეს ვერწმუნებით, აფსაროსის ციხეში II საუკუნის დასაწყისში 5 კოჰორტა ანუ დაახლოებით 2400 ჯარისკაცი იმყოფებოდა (I-III საუკუნეებში თითოეულ კოჰორტაში 480 ჯარისკაცი ირიცხებოდა),[590] შესაძლებელია, დავასკვნათ, რომ აფსაროსი საკმაოდ მნიშვნელოვან ციხე-სიმაგრეს წარმოადგენდა.

ამავდროულად, არსებობს აფსაროსში სამხედრო ძალის რიცხოვნობასთან დაკავშირებით სხვა მონაცემებიც ანტიკური ხანის სხვა წყაროებიდან. კერძოდ, იტალიის ქალაქ ნოლასთან, აბელაში აღმოჩნდა I საუკუნის მიწურულით დათარიღებული წარწერა (იხ. აბელას წარწერა აფსაროსის შესახებ), რომლის მიხედვითაც ფიქრობენ, რომ I საუკუნის მიწურულს აფ-

[586] Naturalis Historia. Pliny the Elder. Karl Friedrich Theodor Mayhoff. Lipsiae. Teubner. 1906
[587] თარგმანი - ე. კობახიძე
[588] Arriani Nicomediensis Scripta Minora. Arrian. Rudolf Hercher. Alfred Eberhard. in aedibus B. G. Teubneri. Leipzig. 1885
[589] თარგმანი - ე. კობახიძე
[590] Ad. Goldsworthy. In the Name of Rome: The Men who Won the Roman Empire. New Haven & London, Yale University Press. 2016, გვ. 443

საროსში არა საბრძოლო ლეგიონის კოჰორტები, არამედ დაზვერვითი და საგუშაგო ძალების შენაერთები იყვნენ დაბანაკებული.

დაახლოებით იმავე დასკვნამდე მიდიან ეგვიპტეში, ფაიუმში აღმოჩენილი ახ.წ. II საუკუნით დათარიღებული პაპირუსის ფრაგმენტის ანალიზისას. შ. მამულაძე, მ. ხალვაში და ლ. ასლანიშვილი სტატიაში „აფსაროსის რომაული ლეგიონები“ იმოწმებენ მ. შპაიდელის ნაშრომს, რომელშიც განხილულია ეს ფრაგმენტი.[591]

ფრაგმენტის ტექსტი, შპაიდელის მიხედვით, ასე შეიძლება აღდგეს:

Mar]tialis vet (eranus)...[Omnium[…]. I Apsaro de[gen.]re eius M Va[l]er[...] Coh. II Claudiana [...]

მ. შპაიდელის აზრით, წარწერაში ნახსენები კლავდიანუსის მეორე კოჰორტა, რომელიც კაპადოკიაში იმყოფებოდა ახ. წ. II საუკუნეში და რომლის ვეტერანიც იყო წარწერაში ნახსენები მარციალისი, წარმოადგენდა რომაული ჯარის დამხმარე კოჰორტას და შესაბამისად, არიანესთან ნახსენები დანარჩენი ოთხი კოჰორტაც დამხმარე იყო.[592] ამავე აზრს იზიარებენ შ. მამულაძე, მ. ხალვაში და ლ. ასლანიშვილი, რომლებიც ფიქრობენ, რომ ამ კოჰორტის აფსაროსში ყოფნას ადასტურებს ჩვენ მიერ ზემოთ ჩამოთვლილი პირველი 2 წარწერა (Coh(ors)II და [C]oh(ors)II), სადაც II აღქმული აქვთ Cohors II Claudiana-ს აღმნიშვნელად.[593]

ამავდროულად, მკვლევარები მიიჩნევენ, რომ აფსაროსში განლაგებული კოჰორტების დამხმარე ხასიათს ადასტურებს კიდევ ერთი დამღა (ჩვენს ჩამონათვალში - Sagi(ttariorum)- „მშვილდოსანთა“), რადგან მშვილდოსანთა კოჰორტა ითვლებოდა სპეციფიკური შეიარაღების მქონე დამხმარე კოჰორტად.[594]

ამასთან, მკვლევარების აზრით, სამფეხა, ცილინდრული ფორმის მქონე ბრინჯაოს სანათის ქვედა ფრიზზე არსებული წარწერა (ჩვენს ჩამონათვალში - N 4)- Coh(ors) Aur(elia) c(ivium) R(omanorum) - რომაელ მოქალაქეთა კოჰორტა აურელია – სწორედ იმაზე მიუთითებს, რომ ეს იყო რომაული ჯარის დამხმარე კოჰორტა, რადგან მოქალაქეობის აღმნიშვნელი აბრევიატურები, როგორც წესი, დამხმარე ნაწილებთან დაკავშირებით გამოიყენებოდა.[595]

---

[591] Ш. Х. Мамуладзе, М. С. Халваши, Л. Г. Асланишвили. Римские Гарнизоны Апсара. Вестник Древней Истории. 1(240). Москва, издательство: Наука. 2002, გვ. 34-35

[592] Ш. Х. Мамуладзе, М. С. Халваши, Л. Г. Асланишвили. Римские Гарнизоны Апсара. Вестник Древней Истории. 1(240). Москва, издательство: Наука. 2002, გვ. 34-35

[593] Ш. Х. Мамуладзе, М. С. Халваши, Л. Г. Асланишвили. Римские Гарнизоны Апсара. Вестник Древней Истории. 1(240). Москва, издательство: Наука. 2002, გვ. 35

[594] Ш. Х. Мамуладзе, М. С. Халваши, Л. Г. Асланишвили. Римские Гарнизоны Апсара. Вестник Древней Истории. 1(240). Москва, издательство: Наука. 2002, გვ. 35.

[595] Ш. Х. Мамуладзе, М. С. Халваши, Л. Г. Асланишвили. Римские Гарнизоны Апсара. Вестник Древней Истории. 1(240). Москва, издательство: Наука. 2002, გვ. 37.

სტატიის ბოლოს, მკვლევრების აზრით, აფსაროსი შეიძლება მივაკუთვნოთ სამხედრო ბანაკების საშუალო კატეგორიას, რომელშიც დაბანაკებული იყვნენ რომაული სამხედრო ძალების შედარებით მცირერიცხოვანი და დამხმარე დანაყოფები, რომელთა კონტინგენტის საერთო რაოდენობა 1200-1400 ადამიანს არ აღემატებოდა. ეს რაოდენობაც, საკმაოდ შთამბეჭდავად გამოიყურება. რა იყო ამ შენაერთების დანიშნულება? მეცნიერთა ნაწილის აზრით, აფსაროსის ციხეში დაბანაკებული რომაული ჯარის ნაწილების მიზანს წარმოადგენდა დარიალის გასასვლელისა და იბერიისკენ მიმავალი გზების კონტროლი და სამშენებლო სამუშაოების წარმოება.[596] ნაწილი მიიჩნევს, რომ დამატებით მათ ფუნქციას წარმოადგენდა ადგილობრივი ტომების მეკობრეობის ალაგმვა და ვაჭრობის უსაფრთხოება შავი ზღვის სანაპიროზე[597].

[596] Ш. Х. Мамуладзе, М. С. Халваши, Л. Г. Асланишвили. Римские Гарнизоны Апсара. Вестник Древней Истории. 1(240). Москва, издательство: Наука. 2002, გვ. 38.

[597] მ. შპაიდელი. კავკასიის საზღვარი. II საუკუნის გარნიზონები აფსაროსში, პეტრასა და ფაზისში. საქართველოს სსრ მეცნიერებათა აკადემიის მაცნე ისტორიის, არქეოლოგიის, ეთნოგრაფიისა და ხელოვნების ისტორიის სერია. თბილისი, 1985. №1, გვ. 134

## წარწერა სტელაზე ატიკიდან

ატიკის სტელაზე, რომელიც ახალი წელთაღრიცხვის IV საუკუნის მიწურულით თარიღდება, შემორჩენილია წარწერა:

Κτήσιον Μακρώνισσα.[598]

წარწერა შეიძლება ითარგმნოს შემდეგნაირად:

„კტესიონი (ნავსადგური კუნძულ სკიროსზე) მაკრონისსა (საკუთარი სახელი – ე.კ.)".

Μακρώνισσα პაპეს მიერ მიჩნეულია საკუთარ სახელად, რომელიც არის მდედრობითი სქესის ფორმა სიტყვისათვის Μάκρώνες.[599] რაც შეეხება თავად ტერმინს Μάκρώνες, პაპე მას განმარტავს როგორც ეთნიკურ სახელს და იმოწმებს ანტიკური ხანის რამდენიმე ავტორს.[600] ამრიგად, პაპე მიიჩნევს, რომ ეს საკუთარი სახელი შეიძლება დაუკავშირდეს ეთნიკურ სახელს „მაკრონები".

საინტერესოა, რომ თინათინ ყაუხჩიშვილი მიუთითებს, რომ პაპე საკუთარ სახელს Μακρώνισσα უკავშირებს საკუთარ სახელს Μάκρών, რაც ერთგვარ გაუგებრობას იწვევს და არ შეესაბამება პაპესთან დაცულ ინფორმაციას.[601] სინამდვილეში, პაპე პირდაპირ ამბობს, რომ შეიძლება ეს სახელი ეთნიკურობით იყოს განპირობებული.

თავის მხრივ, თ. ყაუხჩიშვილიც აღნიშნავს, რომ Μακρώνισσα-ს ბერძნული ეტიმოლოგია არ ეძებნება და მომდინარეობს ეთნიკური სახელიდან Μάκρώνες, „რომელსაც იგივე ძირი უნდა ჰქონდეს, რაც არის „ეკრიტიკე"-ში (კლავდიოს პტოლემაიოსი, პომპონიუს მელა, პლინიუსი) და ქართულ მ-ეგრ-ელ-ში".[602]

„ეთნონიმი Μάκρώνες კარგად იყო ცნობილი ბერძნულ სამყაროში (შდრ. ჰეკატაიოს მილეტელი, ჰეროდოტე, ქსენოფონტი და ა.შ.) და იგი იქცა საკუთარ სახელად ბერძენთა და რომაელთათვის.[603]"

---

598 IG II² 9275, Inscriptiones Graecae II et III: Inscriptiones Atticae Euclidis anno posteriores, 2nd edn., Parts I-III, ed. Johannes Kirchner. Berlin 1913-1940. — Part I, 1-2 (1913-1916) = Decrees and Sacred Laws (Nos. 1-1369); Part II, 1-2 (1927-1931) = Records of Magistrates and Catalogues (Nos. 1370-2788); Part III, 1 (1935) = Dedications and Honorary Inscriptions (Nos. 2789-5219); Part III, 2 (1940) = Funerary Inscriptions (Nos. 5220-13247). — Part V, Inscriptiones Atticae aetatis quae est inter Herulorum incursionem et Imp. Mauricii tempora, ed. Ericus Sironen. Berlin 2008. (Nos. 13248-13690). ონლაინ ხელმისაწვდომია: https://inscriptions.packhum.org/text/11706?hs=93-100 ბოლო ნახვა: 5.02.2022

599 W. Pape. Wörterbuch der griechischen Eigennamen. Braunschweig: Vieweg. II. 1875, გვ. 847

600 W. Pape. Wörterbuch der griechischen Eigennamen. Braunschweig: Vieweg. II. 1875, გვ. 847

601 თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ისტორიის ძველი ბერძნული წყაროები. თბილისი, გამომცემლობა: პროგრამა ლოგოსი. 2019, გვ. 232

602 აკ. ურუშაძე, ძველი კოლხეთი არგონავტების თქმულებაში, თბილისი: თბილისის უნივერსიტეტის გამომცემლობა. 1964, გვ. 136-142, გვ. 321 - აპოლონიოს როდოსელის „არგონავტიკის" სქოლიო 1024

603 თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ისტორიის ძველი ბერძნული წყაროები. თბილისი, გამომცემლობა: პროგრამა ლოგოსი. 2019, გვ. 233

ყურადღებას მივაპყრობთ საკუთარი სახელის Μακρώνισσα ფორმით Μακρώνισα დადასტურების კიდევ ერთი შემთხვევას. (იხ. წარწერა კუნძულ როდოსზე მაკრონისას მოხსენიებით).

მაკრონები ქართველურ სამყაროში იხსენიებიან როგორც ელინურ და ელინისტურ, ასევე რომაულ ხანაში, თუმცა, უკვე ელინისტური ხანის დასასრულს სტრაბონი წერს, რომ სანები უწინდელი მაკრონები არიან. სტრაბონის მიხედვით, ტრაპეზუნტისა და ფარნაკიის ზემოთ, ანუ მთიანეთში, ცხოვრობდნენ ტიბარანები, ქალდები და სანები, რომელთაც უწინ უწოდებდნენ მაკრონებს.[604] ამ ცნობიდან გამომდინარე შეიძლებოდა გვეფიქრა, რომ მაკრონები შეერწყნენ სანებს (ჭანებს), რომელთაც არაერთი სხვა დასავლურქართული ტომი შეერწყა (ან მათმა სახელმა გადაფარა სხვა ტომების სახელწოდება) და მაკრონები თითქოს ამის შემდეგ არ უნდა ჩანდნენ, როგორც სხვა ტომები, რომელთა სახელიც ამ დროისათვის გაქრა, თუმცა, საინტერესოა, რომ არიანე (II ს.) შავი ზღვის სამხრეთ-აღმოსავლეთ სანაპიროზე ასახელებს მაკრონ-ჰენიოხების სამეფოს[605] (იგივე სან-ჰენიოხთა სამეფო პლინიუსის მიხედვით[606]): „[სანების] გვერდით არიან მაკრონები და ჰენიოხები, მათი მეფე ანქიალეა“.[607] მაკრონები ამიანე მარცელინუსთანაც ჩანან, თუმცა, იგი ხალიბებთან, ტიბარენებთან და სხვა ისეთ ტომებთან ერთად კონტექსტში არიან ნახსენები,[608] რომლებიც ამ ტერიტორიაზე აღარ მოსახლეობენ ან მათი სახელი უკვე გადაფარა სანების (ჭანების) სახელმა (ამასთან დაკავშირებით იხ. დელფოს წარწერა სანის მოხსენიებით). შესაბამისად, ამიანე ამ კონტექსტის წერისას, ცხადია, მწიგნობრულ ტრადიციას ეყრდნობა. აქედან გამომდინარე, არიანეს შემდეგ ზუსტი ცნობები მაკრონების მოხსენიებასთან დაკავშირებით არ გაგვაჩნია, შესაბამისად, ახ. წ. IV საუკუნის მიწურულისთვის მოსალოდნელი არ არის ეთნიკური ტერმინის მაკრონის არსებობა ქართველურ სამყაროში, თუმცა, ეს არ გამორიცხავს იმას, რომ ეს სახელი ქართველური სამყაროს გავლენით გახდა პოპულარული ბერძნულ-რომანულ სამყაროში. სწორედ ამ მხრივ არის საინტერესო ეს წარწერა ჩვენთვის.

[604] Strabo. 12.3, Strabo. ed. H. L. Jones, The Geography of Strabo. Cambridge, Mass.: Harvard University Press; London: William Heinemann, Ltd. 1924

[605] Arr. PPE, 11, 11, ფლავიუს არიანე. მოგზაურობა შავი ზღვის გარშემო. თარგმანი, გამოკვლევა, კომენტარები და რუკა ნ. კეჭაღმაძისა. თბილისი, საქართველოს სსრ მეცნიერებათა აკადემიის გამომცემლობა. 1961, გვ. 42

[606] Plin. Nat. 6.4, The Natural History. Pliny the Elder. John Bostock, M.D., F.R.S. H.T. Riley, Esq., B.A. London. Taylor and Francis. 1855

[607] Arr. PPE, 11, 11, ფლავიუს არიანე. მოგზაურობა შავი ზღვის გარშემო. თარგმანი, გამოკვლევა, კომენტარები და რუკა ნ. კეჭაღმაძისა. თბილისი, საქართველოს სსრ მეცნიერებათა აკადემიის გამომცემლობა. 1961, გვ. 42

[608] გეორგიკა, ბიზანტიელი მწერლების ცნობები საქართველოს შესახებ. ტ. 1. ტექსტი. ქართული თარგმანი გამოსცეს და განმარტებები დაურთეს ალ. გამყრელიძემ და ს. ყაუხჩიშვილმა. თბილისი: საქართველოს სსრ მეცნიერებათა აკადემიის გამომცემლობა. 1961, გვ. 110-111

## წარწერა კუნძულ როდოსზე მაკრონისას მოხსენიებით

კუნძულ როდოსზე აღმოჩენილია დაუთარიღებელი წარწერა,[609] რომელიც ვკითხულობთ:

col. I.1 Χαρίτα
Μακρωνίσα.
col. II.1 Ἀπολλόδωρος
ἐγγενής.

რომელიც ასე ითარგმნება: „ქარიტა მაკრონისა. აპოლოდოროსი ადგილობრივი მკვიდრი."

ჩვენი აზრით, ამ წარწერის Μακρωνίσα შეიძლება დავუკავშიროთ ატიკის სტელაზე დადასტურებულ Μακρώνισσα-ს.[610]

როგორც ზემოთ აღვნიშნეთ (იხ. წარწერა სტელაზე ატიკიდან) Μακρώνισσα პაპეს მიერ მიჩნეულია საკუთარ სახელად, რომელიც არის მდედრობითი სქესის ფორმა სიტყვისათვის Μάκρώνες.[611] რაც შეეხება თავად ტერმინს Μάκρώνες, პაპე მას განმარტავს როგორც ეთნიკურ სახელს და იმოწმებს ანტიკური ხანის რამდენიმე ავტორს.[612]

ვფიქრობთ, ამ წარწერაში აშკარა ოპოზიცია შეინიშნება - „არაადგილობრივსა" (მაკრონი ქალი Μακρωνίσα) და „ადგილობრივ" (ἐγγενής) - ბერძენ აპოლოდოროსს შორის, რაც აშკარად მიუთითებს იმაზე, რომ Μακρωνίσα ნამდვილად ეთნიკური სახელია.

საყურადღებოა, რომ სიტყვა ἐγγενής („ადგილობრივი მკვიდრი"), რომელიც დაახლოებით 20- ზე მეტ ტექსტში დასტურდება,[613] ერთ შემთხვევაში როდოსული წარწერის ანალოგიურ ოპოზიციას – „არაადგილობრივი მკვიდრი"/„ადგილობრივი მკვიდრი" აშკარად გვიჩვენებს. კერძოდ, კარიაში, როდოსელთა კოლონიაში აღმოჩენილ მიძღვნით წარწერაში, რომელშიც ადგილობრივ მკვიდრებთან ერთად ნახსენები არიან პიროვნებები: ჰალიკარნასოსიდან, მინდოსიდან, ლაოდიკეადან, ბიზანტიონიდან, ეს ოპოზიცია ნათლად იკვეთება:

[609] ASAA 2 (1916) 163, 97. Annuario della Scuola Archeologica di Atene e delle Missioni Italiane in Oriente (Bergamo; Rome). 1916

[610] IG II² 9275, Inscriptiones Graecae II et III: Inscriptiones Atticae Euclidis anno posteriores, 2nd edn., Parts I-III, ed. Johannes Kirchner. Berlin 1913-1940. — Part I, 1-2 (1913-1916) = Decrees and Sacred Laws (Nos. 1-1369); Part II, 1-2 (1927-1931) = Records of Magistrates and Catalogues (Nos. 1370-2788); Part III, 1 (1935) = Dedications and Honorary Inscriptions (Nos. 2789-5219); Part III, 2 (1940) = Funerary Inscriptions (Nos. 5220-13247). — Part V, Inscriptiones Atticae aetatis quae est inter Herulorum incursionem et Imp. Mauricii tempora, ed. Ericus Sironen. Berlin 2008. (Nos. 13248-13690). ონლაინ ხელმისაწვდომია: https://inscriptions.packhum.org/text/11706?hs=50-62 ბოლო ნახვა: 05.02.2022

[611] W. Pape. Wörterbuch der griechischen Eigennamen. Braunschweig: Vieweg. II. 1875, გვ. 847

[612] W. Pape. Wörterbuch der griechischen Eigennamen. Braunschweig: Vieweg. II. 1875, გვ. 847

[613] სტატისტიკისთვის იხ. Searchable Greek Inscriptions. The Packard Humanities Institute. Cornell University Ohio State University. ონლაინ ხელმისაწვდომია: https://inscriptions.packhum.org/ ბოლო ნახვა: 05.02.2022

Μυωνίδης Ἁλικαρνασεύς, Λυσίμαχος Λαοδικεύς,
Παπίας Βυσζάντιος, Ζηνᾶς ἐγγενής,
Ἀριστόμαχος ἐγγενής, Ἰάσων ἐγγενής,
Ἀντέρως ἐγενής ἐγγενής, Ζώσιμος ἐγγενής.[614]

ამრიგად, წარწერებში დადასტურებული „მაკრონისა“, რომელიც აშკარად აღნიშნავს არა საკუთარ, არამედ ეთნიკურ სახელს, ძველი კოლხეთის ერთ-ერთ ტომს, „მაკრონებს“ რომ შეესაბამება, მიუთითებს იმაზე, რომ მაკრონებს საბერძნეთის სხვადასხვა რეგიონში, როგორც კონტინენტურ (ატიკა), ისე კუნძულოვან (დელოსი) ნაწილში უცხოვრიათ.

საყურადღებოა, რომ ბერძნული საკუთარი სახელის მიღების მიუხედავად (Χαρίτα – ქარიტა) ქალი ინარჩუნებს ეთნიკურ წარმომავლობასაც (მაკრონი – Μακρωνίσα). ეს, ჩვენი აზრით, ეთნიკური სახელი, სხვა წარწერებში არაა დადასტურებული.[615] თავის მხრივ, ეს წარწერა რამდენადმე ადასტურებს იმასაც, რომ წარწერაზე ატიკის სტელაში ასევე საქმე უნდა გვქონდეს ეთნიკურობით განპირობებულ სახელის წარმოებასთან.

[614] Rhodian Peraia 114, McCabe, Donald F. Rhodian Peraia Inscriptions. Texts and List. «The Princeton Project on the Inscriptions of Anatolia», The Institute for Advanced Study, Princeton (1991). Packard Humanities Institute CD #7, 1996. — Includes: Peter Marshall Fraser and George Ewart Bean. The Rhodian Peraea and Islands. Oxford 1954. ონლაინ ხელმისაწვდომია: https://inscriptions.packhum.org/text/262214?hs=327-336%2C354-363%2C374-383%2C397-410%2C422-431 ბოლო ნახვა: 05.02.2022

[615] ASAA 2, 163, 97. Annuario della Scuola Archeologica di Atene e delle Missioni Italiane in Oriente (Bergamo; Rome). 1916

## ბერძნული და ლათინური წარწერები, როგორც ქართლის/იბერიის ისტორიის წყარო

### მონოგრამა Θ და Γ

საქართველოს ეროვნული მუზეუმის არქეოლოგიის განყოფილებაშია დაცულია თეთრი ქვის პატარა საბეჭდავი, N(27-25)/I. თ. ყაუხჩიშვილის აღწერილობით, საბეჭდავს გარეგნულად საწონის ფორმა და გახვრეტილი ყური აქვს. ქვედა წრიულ წახნაგზე ჩაჭდეული აქვს მონოგრამა, რომელზეც ჩანს Θ და Γ. თ. ყაუხჩიშვილი მონოგრამის გაშიფვრას ვერ ახერხებს და აღნიშნავს, რომ მსგავსი მონოგრამები დადასტურებულია ძვ.წ. IV-III სს-დან.[616] იქვე აღნიშნავს, რომ სპეციალისტთა აზრით, საბეჭდავი ელინისტური ხანისაა.[617]

კონკრეტული სახელის ძიება Θ და Γ ასოებით ერთობ რთულია, გამომდინარე იქიდან, რომ თუნდაც ბერძნული სახელების პროსოპოგრაფიული საძიებლებით[618] უამრავი სახელია, რომელიც ამ ორ ასოზე იწყება, ასევე მრავალი შემთხვევაა, როდესაც ერთ წარწერაში ორი სახელი, ერთი – Θ და მეორე – Γ ასოთი იწყება.[619]

[616] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 266; თ. ყაუხჩიშვილი. ბერძნული წარწერები საქართველოში. თბილისი, საქართველოს სსრ მეცნიერებათა აკადემიის გამომცემლობა. 1951, გვ. 268

[617] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 266

[618] ბერძნული პროსოპოგრაფიის საძიებლად იხ. მაგ. http://www.seangb.org/index.php

[619] აღმოჩენის ადგილად თ. ყაუხჩიშვილს სოფელი ფაშიანთა აქვს მითითებული, უფრო ზუსტად, ეს უნდა იყოს საბჭოთა პერიოდის სოფელი ფაშიანი, დღევანდელი კასპის მუნიციპალიტეტის სოფელი კალოუბანი

## წარწერა ΜΟΣΧΟΣ ΜΟΣΧΟΥ-ის მოხსენიებით გრაცის მუზეუმიდან

გრაცის მუზეუმის სეიფში დაცულია კუნძულ ქიოსზე, კედელში ჩაშენებული თეთრი ფილა, რომელიც ძვ.წ. III-II სს-ით თარიღდება. ფილაზე 31 სტრიქონად შესრულებულია საკმაოდ კარგად შემონახული ბერძნული წარწერა[620]:

1 [ἐ]πὶ πρυ[τ]άνεως Ἀθη[νοδ]ώρου, γ[υμνασι]- 2 αρχούντων Ἑρμησίλεω τοῦ Ξούθο[υ, Δίν]- 3 νυος τοῦ Ἑλίξου, Νικίου τοῦ Μήτρωνο[ς, οἵδε] 4 ἐνίκων τῶν τε παίδων καὶ τῶν ἐφήβω[ν καὶ τῶν] 5 νέων τοὺς τιθεμένους ἀγῶνας καὶ [ἔθυσαν] 6 ταῖς τε Μούσαις καὶ τῶι Ἡρακλεῖ ἀπὸ τῆς πρ[οσό]- 7 δου τῆς δεδομένης κατὰ τὸ ψήφισμα τὸ Υ[---] 8 τευς τοῦ Λυσίου. ἀναγνώσεως Ἀγαθοκλῆ[ς] 9 Ἀγαθοκλεῦς. ῥαψωιδίας Μιλτιάδης Διονυσίου. 10 ψαλμοῦ Ξένων Τιμοκλεῦς. κιθαρισμοῦ Κλε[οκύ]- 11 δης Διονυσίου. παίδων δόλιχον Ἀσκληπιάδης 12 [Πρ]ωτογένου. ἐφήβων νεωτέρων δόλιχ[ον Δι]- 13 [ο]νύσιος Καλλιστράτου. μέσων δόλιχον Π[ρω]- 14 [το]κλῆς Τιμοκλεῦς. πρεσβυτέρων δόλιχο[ν] 15 Μοσχίων Μοσχίωνος. ἀνδρῶν δόλιχον Αἰσχρ[ί]- 16 ων Αἰσχρίωνος. παίδων στάδιον Ἀθηνίκων Θ[ε]- 17 οφάνου. ἐφήβων νεωτέρων στάδιον Ἑστιαῖο[ς] 18 Μεγήνορος. μέσων στάδιον Ἀπολλώνιος Ἀ19 πολλωνίου. πρεσβυτέρων στάδιον Ἀρτέμν [Ἀρ]- 20 τέμωνος. ἀνδρῶν στάδιον Μητρόδωρος Πα[.] 21 [..]ος. παίδων δίαυλον Ἀθηνίκων Θεοφάνου. ἐ22 φήβων νεωτέρων δίαυλον Ὕβριστος Παταίκου. 23 [μ]έσων δίαυλον Μελάντης Ἀντιγόνου. πρεσ24 βυτέρων δίαυλον Ἀπολλώνιος Ἀπολλωνίου. 25 [ἀ]νδρῶν δίαυλον Μῆνις Ἀδράστου. παίδων πά26 λην Ἀθηνίκων Θεοφάνου. ἐφήβων νεωτέρων πάλην 27 Δημήτριος Μάκρωνος. μέσων πάλην Μόσχος Μό[σ]- 28 χου. πρεσβυτέρων πάλην Θεόδοτος Θεοδότου. [ἀνδ]- 29 ρῶν πάλην Ἀπελλᾶς Κλεινομάχου. παίδων πυγ[μὴν] 30 Ἡρακ[λείδης Ἡρα]κλείδω. ἐφήβων νεωτέρων [πυγμὴ]ν 31 [---]Π[---]

წარწერა ასე შეიძლება ითარგმნოს:

„როდესაც ათე[ნოდ]ოროსი იყო პრიტანოსი (ქალაქის მმართველი ე.კ.), ხოლო გ[იმნასიარქოსები] (სამხედრო წვრთნების ხელმძღვანელები ე.კ.) იყვნენ ჰერმესილეოსი, ქსუთოსის ვაჟი და ნიკიასი, მეტრონოსის ვაჟი, [შემდეგმა] ბიჭებმა, ეფებოსებმა [და] ახალგაზრდა ვაჟებმა გაიმარჯვეს შეჯიბრებაში, რომელიც მათთვის იყო მოწყობილი. და როგორც მუზების, ისე

[620] Chios 57, Donald F. McCabe. Chios Inscriptions. Texts and List. «The Princeton Project on the Inscriptions of Anatolia». The Institute for Advanced Study. Princeton. 1986. ონლაინ ხელმისაწვდომია: https://epigraphy.packhum.org/text/246439 ბოლო ნახვა: 10.02.2022

ჰერაკლესთვის [ჩატარდა] მსხვერპლშეწირვები, რომელიც დაფინანსებული იყო ლისიასის ვაჟის, ი(...)-ს გადაწყვეტილებით. ნაწარმოების კითხვა: აგათოკლე[ს]ი, აგათოკლესის ვაჟი; რაფსოდია (ეპიკური პოეზიის მხატვრული კითხვა- ე.კ): მილტიადესი, დიონისიოსის ვაჟი; კითარაზე დაკვრა თითებით: ტომოკლეოსი; კითარაზე დაკვრა პლექტრონით: კლე[ოკოსი}, დიონისიოსის ვაჟი; ბიჭების შორ მანძილზე სირბილი: ასკლეპიადესი, [პრ]ოტოგენესის ვაჟი; ახალგაზრდა ეფებოსების შორ მანძილზე სირბილი: [დი]ონისიოსი, კალისტრატოსის ვაჟი; საშუალო ასაკის ეფებოსების შორ მანძილზე სირბილი: პ[როტო]კლეოსი, ტიმოკლეოსის ვაჟი; უფროსი ასაკის ეფებოსების შორ მანძილზე სირბილი: მოსხიონოსი მოსხიონოსის ვაჟი;  ახალგაზრდა ვაჟების შორ მანძილზე სირბილი: აისხრიონოსი აისხრიონოსის ვაჟი; ბიჭების სტადიონზე სირბილი: ათენიკონ თ[ე] ოფანესის ვაჟი; ახალგაზრდა ასაკის ეფებოსების სტადიონზე სირბილი: ესტრიაო[ს]ი მეგენოროსის ვაჟი; საშუალო ასაკის ეფებოსების სტადიონზე სირბილი: აპოლონიოს აპოლონიოსის ვაჟი; უფროსი ასაკის ეფებოსების სტადიონზე სირბილი: არტემონი [არ]ტემონოსის ვაჟი; მამაკაცთა სტადიონზე სირბილი: მეტროდოროსი პა [] ოსის ძე; ბიჭების სწრაფი სირბილი: ათენიკონი თეოფანესის ვაჟი; ახალგაზრდა ასაკის ეფებოსების სწრაფი სირბილი: იბრისტოსი, პატაიკოსის ვაჟი; საშუალო ასაკის ეფებოსთა სწრაფი სირბილი: მელანტესი, ანტიგონოსის ვაჟი; უფროსი ასაკის ეფებოსთა სწრაფი სირბილი: აპოლონიოსი, აპოლონიოსის ვაჟი; ახალგაზრდა მამაკაცთა სწრაფი სირბილი: მენისი, ადრასტოსის ვაჟი;  ბიჭების ჭიდაობაში შეჯიბრება: ათენიკოსი, თეოფანოსის ძე; ახალგაზრდა ეფებოსების ჭიდაობაში შეჯიბრება: დემეტრიოსი, მაკრონის ვაჟი; საშუალო ასაკის ეფებოსების ჭიდაობაში შეჯიბრება: **მოსხოსი, მო[ს]ხოსის ვაჟი;** უფროსი ასაკის ეფებოსების ჭიდაობაში შეჯიბრება: თეოდოტოსი, თეოდოტოსის ვაჟი; ახალგაზრდა ვაჟების ჭიდაობაში შეჯიბრება: აპელასი, კლეინომახოსის ვაჟი; ბიჭების კრივში ორთაბრძოლა: ჰერაკლეიდესი, ჰერაკლეიდესის ვაჟი; ახალგაზრდა ეფებოსების კრივში ორთაბრძოლა...“

წარწერა შესწავლილია, როგორც მუსიკალური შეჯიბრებისა და სპორტის სახეობების შესახებ ინფორმაციის შემცველი ტექსტი.[621]

ჩვენთვის საინტერესოა წარწერაში ნახსენები შემდეგი სახელი: **Μόσχος Μό[σ] χου** რომელიც, ფიგურირებს ერთ-ერთ წარწერაში ჰალიკარნასიდან. ასევ ერთ-ერთი მონეტის წარწერაზე (დაწვრილებით იხ. ჰალიკარნასის თეატრის წარწერა  ΜΟΣΧΟΣ ΜΟΣΧΟΥ)

[621] P. Mauritsch, W. Petermandl, H. W. Pleket, I. Weiler (Hrsg.). Quellen zum antiken Sport, Darmstadt 2012 (Texte zur Forschung; Bd.102), გვ. 273-275, Q194. LGPN-01, p 164 (s.v. □ρμησ□λεως [4])

## ΜΟΣΧΟΣ ΜΟΣΧΟΥ ჰალიკარნასის თეატრის წარწერაში

ჰალიკარნასის თეატრის ერთი წარწერა საქართველოს ისტორიის კუთხით საინტერესოა.

კარნიზის I ნატეხი (იხ. დანართი 31):
**ΜΟΣΧΟΣΜΟΣΧΟΥ ΤΟΥΜΟ**

წარწერა ასე წაიკითხება:
„მოსხოსი, მოსხოსის (ძე) მო...ის (ძე)“

კარნიზის II ნატეხი (იხ. დანართი 32):
**ΓΟΝΟΘΕΤΗΣΑΣΤΟΜΓΥΛΝΑΔΙΟΝΥΣΩΙ**[622]

„დიონისიებს (დიონისესადმი მიძღვნილი დღესასწაულები), შემომტანი, შემომწირველი, ქალაქის მცხოვრები, მოქალაქე, შემომწირველმა ქალაქის მცხოვრებლებს... დიონისიებს“

კიდევ ერთი ნატეხი იქვე იდო (იხ. დანართი 33); შესაძლოა, წარწერა მასზე გრძელდება (?). თითქოს – ΟΠΟL (?).

69 წლის სამოქალაქო ომის დროს იმპერატორ მარკუს სალვიუს ოტონის რომაულ ფლოტს სათავეში ედგა აზატი (libertus) მოსხი.[623] I-II საუკუნეებში რომაულ ლეგიონში ჩარიცხვის წინაპირობა რომის მოქალაქეობა იყო.[624] ფლოტს ეს არ ეხებოდა.[625] ფლოტის ნავარქოსი მოსხი სწორედ რომ აზატია; აზატებს და მონებს კი რომში ხშირად სპეციფიურ სახელებს არქმევდნენ – მათ ეთნიკურობას, ან, ზოგადად, წარმომავლობას რომ აღნიშნავდა. მაგ., იმპერატორ ოტონის მოწინააღმდეგის და მისი „მესაფლავის“, იმპერატორ ავლუს ვიტელიუსის ფავორიტი აზატი აზიატიკი იყო, რომელიც მხედრის წოდებას და რომაულ სახელს (nomen) იღებს.[626] ხომ არ არის მოსხი, ან მისი წინაპარი ქართლიდან (ანტ. იბერია) წაყვანილი?! თუ ასეა,

---

[622] **Α**, როგორც **Α**-ს ვარიანტი, ძვ. წ. III-I სს. ჩნდება, ხოლო **Π** ცვლის **Γ** - ს ძვ. წ. I-ახ. წ. I სს. B. H. McLean. An Introduction to Greek Epigraphy of the Hellenistic and Roman Periods from Alexander the Great down to the Reign of Constantine (323 B.C.-A.D. 337). The University of Michigan Press. 2005, გვ. 41. აქედან დასკვნა – ჩვენი წარწერა ძვ. წ. III-II სს უნდა დათარიღდეს

[623] Tacit. Hist. I. 87, Историки Античности. т. II. Древний Рим. Москва, издательство: Правда. 1989, გვ. 243; Tacitus. In Five Volumes. II. The Histories. Books I-III. With an English Translation by C. H. Moore. Loeb Classical Library. Cambridge, Massachusetts, Harvard University Press. London. MCMLXXX, გვ. 150

[624] T. Dundua. Publicius Agrippa, Flavius Dades and a Dual Citizenship – a Pattern for Europe in Future? Caucasica. The Journal of Caucasian Studies. vol. 5. Tbilisi. 2000, გვ. 60

[625] T. Dundua. Publicius Agrippa, Flavius Dades and a Dual Citizenship – a Pattern for Europe in Future? Caucasica. The Journal of Caucasian Studies. vol. 5. Tbilisi 2000, გვ. 60

[626] Tacit. Hist. II. 57, Историки Античности. т. II. Древний Рим. Москва, издательство: Правда. 1989, გვ. 281

რატომ არ უწოდებენ მას იბერს?! II-III სს. პლატეის საიდუმლო ქრისტიანული ორგანიზაციის წევრი გაიოსი ხომ იბერია ზედწოდებით.[627] ქართლის/იბერიის ეკონომიკური სისტემის სამხრეთ და სამხრეთ-დასავლეთ ნაწილებში (მესხეთი ფართო გაგებით), ბაგრატიონ/ბივრიტიანთა დომენში[628], ყოველთვის ძლიერი იყო ცენტრიდანული პოლიტიკური (და არა ეკონომიკური) ტენდენციები. იყო დრო (ძვ. წ. II-ახ. წ. IV სს.), როცა ეს მხარეები გუგარქის ავტონომიური საპიტიახშოს ბირთვს შეადგენდა.[629] აქედან გამომდინარე, მესხთა/Μόσχοι სოციალური კონტრაქტიც რეალობაა, და მათი ეთნიკური იბერობაც. მეტიც, ერთიანი ქართული ფეოდალური მონარქიის გარიჟრაჟზე (XI ს.) ტერმინოლოგიური კომპლექსიც კი არსებობს, ერთ სიბრტყეზე დაფიქსირებული – ქართველნი და მესხნი.[630] ხოლო ის, ვინც მესხეთს ფლობს, ქართველთა მეფეა.[631] კონკრეტული სინთეზი, ანუ – სტატუსი, აზატი, და სახელი, მოსხი, სხვა შესაძლებლობას არ გვიტოვებს, თუ არა იმას, რომ ამ პიროვნების წარმოშობა (პირადი ან წინაპრის) ქართულ სამყაროს დავუკავშიროთ.

„მოსხის“ ლათინური ტრანსპლანტაცია იოლი ასახსნელია; ბერძნულ სამყაროსთან მიმართებაში საქმე ცოტა გართულებულია. მოსხი ხომ ელინური საკუთარი სახელია (ეტიმოლოგიისთვის, Μόσχος ὁ 1) ჩამომავალი, ტოტი, 2) მოზვერი, ხბო, 3) ბოკვერი, ახალგაზრდა ლომი, 4) ჭაბუკი. Μόσχος ἡ 1) დეკეული, 2) გოგო, ქალიშვილი)[632], თუმცა, არც თუ ძალიან გავრცელებული. აქედან, გამომდინარე, ძნელია, ვინმემ ამტკიცოს შემდეგი პიროვნებების ქართული წარმომავლობა: 1) მოსხი ელეელი, ფილოსოფოსი, 2) მოსხი ლამფსაკიდან, ტრაგიკოსი, ან, მით უმეტეს, 3) მოსხი სირაკუზიდან, პოპულარული პოეტი-ბუკოლიკი.[633]

კონკრეტულ ნომინალს ვარიანტებიც გააჩნდა – Μόσχις, Μόσχιος, Μοσχιανός, Μόσχιν, Μοσχίνη, Μόσχιον, Μοσχίων, Μόσχιλος, Μοσχῖνα,

---

[627] T. Dundua. Gaius the Iberian – First Ever Recorded Georgian To Be Baptized. ივ. ჯავახიშვილის სახ. თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტის საქართველოს ისტორიის ინსტიტუტის შრომები. II. თბილისი. 2011, გვ. 425

[628] T. Dundua. Bagrat, Son of Bivrat. Phasis. Greek and Roman Studies. vol. 4. Tbilisi. 2001, გვ. 26-29

[629] თ. დუნდუა, ნ. სილაგაძე. საქართველოს ისტორია: თემატური თუ ქრონოლოგიური პრინციპი. თბილისი, გამომცემლობა: მერიდიანი. 2000, გვ. 53-54

[630] თ. დუნდუა. ქართული ეთნოკულტურული ევოლუცია და დასავლეთი ნუმიზმატიკური მასალების მიხედვით. თბილისი, გამომცემლობა: მერიდიანი. 1997, გვ. 144-145

[631] თ. დუნდუა. ქართული ეთნოკულტურული ევოლუცია და დასავლეთი ნუმიზმატიკური მასალების მიხედვით. თბილისი, გამომცემლობა: მერიდიანი. 1997, გვ. 144-145

[632] Древнегреческо-русский словарь. Составил И. Х. Дворецкий. Москва. 1958. т. II, გვ. 1110; Greek-English Lexicon, Compiled by H. G. Liddell and R. Scott. New Edition Completed 1940. Reprinted 1961. Oxford, გვ. 1148

[633] Der Neue Pauly. Enzyklopädie der Antike. Band 8. Stuttgart. Weimar. 2000. სტატია “Moschos” (Μόσχος), გვ. 414-415

Μοσχῖνος.[634] სუბსტრატიც და დერივატიც ძვ. წ. III ს-ში გაერთიანებული ათენთან (ოროპში) მცხოვრები ერთ-ერთი ებრაელი მონის სახელში – Μόσχος Μοσχίωνος Ἰουδαῖος[635], ე.ი. მოსხი მოსხიონის ძე. ეს ებრაელი აშკარად ელინიზირებულია. ის წარმართია.[636] თუმცა, საკუთრივ ელინებში, მამის და შვილის სახელი იშვიათად თუ მეორდება, თუ, რა თქმა უნდა, საქმე ელინისტურ დინასტიებს არ ეხება.[637] ხომ არ გამოიყენეს ბერძნებმა Mōšéh-ის, როგორც ებრაელთა ეთნიკური ნომინალური დიფერენტის, ფონეტიკურად მსგავსი ფორმები, ებრაელ მონებს სახელებს რომ არქმევდნენ?!

რა ვქნათ იმ შემთხვევაში, თუ საქმე ებრაელ მონას არ ეხება, ხოლო სახელი „მოსხი" გაორებულია – Μόσχος Μόσχου?! ვინ არის ჩვენ წინაშე, „წმინდა ელინი", თუ ელინიზირებული ბარბაროსი, ალბათ, უფრო მესხი. არ გამოვრიცხავთ რა პირველ შესაძლებლობას, ჩვენ უფრო მეორისკენ ვიხრებით. ეს ექსტენსიური სახელი რაღაც ზედმეტად არის გაორებული, თითქოს ეთნიკურობისთვის ხაზის გასასმელად. კონკრეტული ასპექტით საინტერესო წარმოსახვითი გენეალოგიური გზა ასეთია: მამა მესხეთიდან მოიყვანეს, როგორც მონა, და მას მოსხი უწოდეს; მისი ბიოლოგიური შვილი მსგავსად იწოდა. ის გახდა აზატი, შემდეგ – რომელიმე პოლისის მოქალაქეც. შესაძლოა, და, ალბათ, ასეა, ეს გზა კიდევ უფრო ხანგრძლივი ყოფილიყო თაობების კუთხით, მაგრამ ტიპოლოგიურად – აღწერილის იდენტური. ეთნონიმის ონომასტიკურ შტრიხად ქცევის მაგალითიც გვაქვს: . . . [Κ]όλχος γὲ[γραφ]σεν[638], ატიკურ ამფორაზე.

Μόσχος Μόσχου სამჯერ მაინც გვხვდება, ორჯერ – მონეტებზე, ერთხელ – ეპიგრაფიკულ ძეგლზე. ქალაქ სმირნის მაგისტრატი სადღაც ძვ. წ. II ს., ის ე.წ. ჰომერულ მონეტებზე (Homereia) თავის სახელს – Μόσχος Μόσχου – სიამაყით ათავსებს.[639] ეს მნიშვნელოვანი ქალაქი ყოველთვის დიდი თავისუფლებით სარგებლობდა; ამის პროდუქტია ქალაქის სამონეტო ემისიები. იქნებ სწორედ ეს მაგისტრატია ნახსენები ჰალიკარნასის თე-

[634] იხ. მაგ., W. Pape's Wörterbuch der griechischen Eigennamen. Zweite Hälfte. Braunschweig. 1884, გვ. 946-947

[635] E. L. Gibson. The Jewish Manumission Inscriptions of the Bosphorus Kingdom. Tübingen. Mohr Siebeck. 1999, გვ. 66

[636] ოროპიდან მომდინარე ძვ. წ. III ს. წარწერის მიხედვით, ის თაყვანს სცემს ამფიარაოსს და ჰიგეიას

[637] იხ. მაგ., Ch. Seltman. Greek Coins. London. Methuen & Company. 2nd Rev Ed. 1955, გვ. 227-233, 240-245

[638] საქართველოს ისტორიის ნარკვევები. ტ. I. თბილისი. 1970, გვ. 410; იხ. აგრეთვე გვ. 408

[639] აპოლონის თავის გამოსახულება დაფნის გვირგვინში მარჯვნივ/Rv. მჯდომარე ჰომეროსის გამოსახულება, მარცხნივ. ლეგენდები – ΣΜΥΡΝΑΙΩΝ. ΜΟΣΧΟΣ ΜΟΣΧΟΥ. J. G. Milne. The Autonomous Coinage of Smyrna. II. The Numismatic Chronicle. Fifth Series – vol. VII. London. 1927, გვ. 95, №321

ატრის[640] წარწერაში. მან, სავარაუდოდ, დიონისიებისას გარკვეული ხარჯი გაიღო ქალაქის მცხოვრებთათვის.

აქ, მინიმუმ, III თაობის მოსხზეა საუბარი – ΜΟΣΧΟΣΜΟΣΧΟΥ ΤΟΥΜΟ[ΣΧΟΥ]. იქნებ ეს სულ სხვა მაგისტრატია, და ის ჭრის ქვემოთ აღწერილ ფულს.

სმირნა. ძვ. წ. II-I სს. ბრინჯაო.

Av. კიბელას თავის გამოსახულება მარჯვნივ.

Rv. აფროდიტე სტრატონიკისის ქანდაკება, მარჯვნივ. ლეგენდები – ΣΜΥΡΝΑΙΩΝ; ΜΟΣΧΟΣ ΜΟΣΧΟΥ.[641]

ან, საერთოდ, წარწერაში ნახსენები ΜΟΣΧΟΣ ΜΟΣΧΟΥ ჭრის ორივე ტიპის მონეტას.[642]

ასეთი ფორმა – ΜΟΣΧΟΣ ΜΟΣΧΟΥ ΤΟΥ ΜΟΣΧΟΥ – რომ შესაძლებელია, ამისათვის იხ. წარწერა: Magistratus eponymi Heracleotarum.[643]

Φανίας Φανίου τοῦ Φαν[ίου] 14

სხვათა შორის, ამ წარწერაში მამა-შვილის სახელის დამთხვევის პროცენტული მაჩვენებელი დაახლ. 25%-ს უტოლდება.

ამრიგად, მეტად ფრთხილი ჰიპოთეზის სახით, შეიძლება ითქვას, რომ ქალაქ სმირნის ერთი წარმატებული ოჯახი ქართული წარმომავლობის ყოფილა. ყოველ შემთხვევაში, კონკრეტული ნუმიზმატიკური და ეპიგრაფიკული მონაცემების კომენტარის გარეშე დატოვება არ შეიძლებოდა.[644]

---

[640] The Ancient Theatre Archive. A Virtual Reality of Greek and Roman Theatre Architecture. ონლაინ ხელმისაწვდომია: https://www.whitman.edu/theatre/theatretour/halicarnassus/halicarnassus.htm ბოლო ნახვა: 21.02.2022

[641] A Catalogue of the Greek Coins in the British Museum. XVI. Catalogue of the Greek Coins of Ionia. Barclay V. Head. London. Woodfall and Kinder. 1892, გვ. 240 №33

[642] J. G. Milne. The Autonomous Coinage of Smyrna. II. The Numismatic Chronicle. Fifth Series – vol. VII. London. 1927, გვ. 89-92

[643] Orientis Graeci Inscriptiones Selectae. Supplementum Sylloges Inscriptionum Graecorum. Edidit Wilhelmus Dittenberger. Volume Alterum. Lipsiae. MDCCCCV, გვ. 60-61, №459

[644] დაწვრილებით იხ. ასევე: ΜΟΣΧΟΣ ΜΟΣΧΟΥ. თსუ ჰუმანიტარულ მეცნიერებათა ფაკულტეტის საქართველოს ისტორიის ინსტიტუტის შრომები. IV. თბილისი. 2011, გვ. 10-18; T. Dundua. History of Georgia. Tbilisi. 2017, გვ. 86-90

## ოქტავიანუს ავგუსტუსის წარწერა — Res Gestae Divi Augusti

ოქტავიანუს ავგუსტუსის მიერ საკუთარი მოღვაწეობის შესახებ თხრობა, რომელსაც ეწოდება Res Gestae Divi Augusti („ღვთაებრივი ავგუს-ტუსის მიერ აღსრულებული საქმეები“), ამოტვიფრული იყო ქალღმერთ რომსა და ავგუტუსის ტაძრის კედლებზე ანკირაში (თანამ. ანკარა, თურ-ქეთი), რომის პროვინცია გალატიის დედაქალაქში, სხვაგვარად ცნობი-ლია სახელით Monumentum Ancyranum (იხ. დანართი 34). Monumentum Ancyranum შესრულებულია ახ.წ. 14 წლის შემდეგ და ავგუსტუსის ან-დერძის თანახმად, უნდა ამოტვიფრული ყოფილიყო ბრინჯაოს ორ ფირ-ფიტაზე და განთავსებულიყო მისი მავზოლეუმის წინ რომში.[645] რომში ეს წარწერები არ შემონახულა, ანკარის გარდა, ძეგლის ფრაგმენტები ისევ გალატიაში, ანტიოქიის მახლობლად, აპოლონიასა და პისიდიაშია შე-მორჩენილი.

ანკირას ტაძარი, სანამ იგი ქალღმერთ რომას და ღვთაებრივ ავგუს-ტუსს მიეძღვნებოდა, ძვ.წ. II საუკუნეში აგებული იყო კიბელეს სახელზე. ბოლოს ტაძარი ბიზანტიურ ეკლესიად გადაკეთდა.[646]

ძირითადი ტექსტი შესრულებულია ლათინურად, მისი თარგმანი კი - ბერძნულად. ლათინური ტექსტი განთავსებულია პრონაოსში, ორ, ერ-თმანეთის მოპირდაპირე კედელზე. ბერძნული ტექსტი შენობის გარეთა კედელზე მდებარეობს.[647]

წარწერა ძალიან მოცულობითია, შედგება 35 თავისაგან და 3 ნაწილად იყოფა. 1-14 თავებში ჩამოთვლილია ის თანამდებობები და პატივი, რომე-ლიც წილად ხვდა ავგუსტუსს, 15-24 თავებში აღწერილია, თუ რა ღვაწლი დასდო ავგუტუსმა რომსა და მის მოქალაქეებს, 25-35 თავებში მოთხრო-ბილია მისი პოლიტიკური და საგარეო მოღვაწეობა.[648] წარწერის მესამე ნა-წილში, კერძოდ 31-ე თავში ვკითხულობთ:

Nostram amicitiam apetiverunt
per legatos Bastarnae Scythaeque et Sarmatarum qui sunt citra flumen
Tanaim et ultra reges Albanorumque rex et Hiberorum et Medorum.

[645] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ისტორიის ბერძნული წყაროები. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2019, გვ. 239
[646] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ისტორიის ბერძნული წყაროები. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2019, გვ. 239
[647] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ისტორიის ბერძნული წყაროები. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2019, გვ. 239
[648] W. Fairley. Augustus. Minumentum Ancyranum: The Deeds of Augustus. Fb&c Limited. 2017

ტექსტი ასე შეიძლება ვთარგმნოთ:

*„ჩვენი მეგობრობა ითხოვეს*
*ელჩების მეშვეობით ბასტარნებმა, სკვითებმაც და სარმატთა მეფეებმა, რომლებიც არიან მდინარე ტანაისის გამოღმა*
*და გადაღმა [მოსახლენი], მეფემ ალბანთა და [მეფეებმა] იბერთა და მიდიელთა".*

ბერძნულ ვერსიაში ვკითხულობთ:

Τὴν ἡμετέραν φιλίαν ἠξίωσαν

διὰ πρέσβεων Βαστάρναι καὶ Σκύθαι καὶ Σαρμα

τῶν οἱ ἐπιτάδε ὄντες τοῦ Τανάιδος ποταμοῦ καὶ

οἱ πέραν δὲ βασιλεῖς, καὶ Ἀλβανῶν δὲ καὶ Ἰβήρων

καὶ Μήδων βασιλεῖς.

წარწერის ბერძნულ ვარიანტს ასე თარგმნის თ. ყაუხჩიშვილი:

*„ჩვენი მეგობრობა მოითხოვეს ელჩების მეშვეობით ბასტარნებმა, სკვითებმა და იმ სარმატთა მეფეებმა, ვინც მდინარე ტანაისის გამოღმა და გაღმა მხარეს არიან; აგრეთვე ალბანთა, იბერიელთა და მიდიელთა მეფეებმა".*[649]

წარწერა გამოცემულია 1883 წელს თ. მომზენის მიერ.[650]

წარწერის ტექსტის მიხედვით ირკვევა, რომ რომთან მეგობრობა უთხოვიათ ბასტარნებს, სკვითებს და სარმატებს, ასევე ალბანთა, იბერთა და მიდიელთა მეფეებს.

თ. ყაუხჩიშვილი მიუთითებს, რომ როგორც ლათინურ, ისე ბერძნულ ვერსიებში ბასტარნები და სკვითები ტომის სახელით არიან ხსენებული, ხოლო სარმატებს, რომლებიც ბინადრობენ ტანაისის ორივე ნაპირზე და რომლებიც ოქტავიანუსს ორ ჯგუფად წარმოუდგენია (ეს არის ზუსტი განსაზღვრა, თანაც თარიღიანი), მეფეები ჰყოლიათ (ის კიდევ ცალკე საკითხია, რას წარმოადგენდა მათი მეფე), როგორც ჩანს, მეფე ერთზე მეტი იყო ( ლათ. reges, ბერძნ. βασιλεῖς).[651]

სხვა წყაროებიდან ცნობილია, რომ ოქტავიანუსს მიდიელებთან საგანგებო მეგობრობა აკავშირებდა. I ს-ის დასაწყისში რომაელთაგან დამორ-

[649] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ისტორიის ბერძნული წყაროები. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2019, გვ. 240

[650] Res gestae divi augusti; Ex monumentis Ancyrano et Apolloniensi iterum. edidit Th. Momsen. 1883. Berolini [Berlin] (P. XXXIV, XXXV)

[651] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ისტორიის ბერძნული წყაროები. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2019, გვ. 241

ჩილებული არმენია ავგუსტუსმა ჯერ არიობარზანესს მისცა და მისი სიკვდილის შემდეგ — მის ძეს, არტავაზდს.[652]

ვ. ლატიშევთან მომზენისეული შენიშვნაა მოყვანილი, რომლის თანახმადაც, ალბანთა მეფე არის ფარნაბაზოსი, ხოლო იბერთა — ზობერი, ამასთან, ეს ის მეფეები არიან, რომლებიც დიონ კასიუსის ცნობით (X, IX, 24), დაამარცხა პუბლიუს კანიდიუსმა.[653] თ. ყაუხჩიშვილი შენიშნავს, რომ აქ შეცდომაა და პირიქითაა: ზობერი არის ალბანთა მეფე და ფარნავაზოსი — იბერთა, ამასთან, ისიც საეჭვოა, რომ 50 წლის შემდეგ მეფეებად ისევ იყვნენ იგივე ფარნავაზოსი და ზობერი.[654] აღსანიშნავია, რომ ეს წარწერა ზოგადად მოგვითხრობს ავგუსტუსის მოღვაწეობაზე, მაგრამ ამ შემთხვევაში თარიღებს არ აზუსტებს, როდის შეიძლებოდა იბერებს ეთხოვათ ავგუსტუსთან ალიანსი — ეს შეიძლება ყოფილიყო ავგუსტუსის გაიმპერატორებიდან მალევე.

რომაელებმა იბერიაში რამდენიმეჯერ ილაშქრეს (ძვ. წ 66-65 წწ. — პომპეუსმა და ძვ.წ. I ს. — კანიდიუსმა), მათ იბერიაში ფეხის მოკიდება და ქვეყნის საბოლოო დამორჩილება ვერ მოახერხეს. იმის გათვალისწინებით, რომ იბერიელების ხელში იყო ჩრდილო კავკასიაზე გადასასვლელები, და ასევე იბერიაზე გადიოდა დიდი სავაჭრო გზა, რომელიც ინდოეთს და ევროპას აკავშირებდა, რომაელებმა იბერიელებთან მეგობრული ურთიერთობის დამყარება გადაწყვიტეს.

კანიდიუსი იბერიაში ლაშქრობს მას შემდეგ, რაც მარკუს ანტონიუსი მას არტავაზდ მეორის წინააღმდეგ გზავნის არმენიაში,[655] სადაც რომაელების პოზიციები შესუსტებულია. როგორც ჩანს, იბერიაც ამ დროისთვის მაინცდამაინც პრორომაული ორიენტაციით არ გამოირჩეოდა, კანიდიუსმა იბერიის მეფე ფარნაბაზოს (ფარნავაზ) II აიძულა ალბანეთის მეფის, ზობერის (ზოვერის) წინააღმდეგ გამოსულიყო.[656] ამ ეტაპზე ანტონიუსსა და ოქტავიანუსს შორის ჯერ ინტენსიური დაპირისპირება არ არის, რომ იბერიის მეფეს ოქტავიანუსის სასარგებლოდ მოქმედება დავაბრალოთ, თუმცა, ეს ეპიზოდი და ანტონიუსისადმი იბერიის დაქვედებარება საკმარისი საფუძველია ვივარაუდოთ, რომ ანტონიუსის დამარცხებისთა-

[652] В. В. Латышев. Известия древних писателей о Скифии и Кавказе. Восточные тексты. Вестник Древней Истории. I. 1947, გვ.41
[653] В. В. Латышев. Известия древних писателей о Скифии и Кавказе. Восточные тексты. Вестник Древней Истории. I. 1947, გვ.41
[654] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ისტორიის ბერძნული წყაროები. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2019, გვ. 240
[655] თ. თოდუა. რომის კავკასიური პოლიტიკა (ძვ. წ. I-ის 70 - იანი - ახ. წ. I -ის 50-იანი წლები. ამირანი. 2007. XVII-XVIII, გვ. 103
[656] თ. თოდუა. რომის კავკასიური პოლიტიკა (ძვ. წ. I-ის 70 - იანი - ახ. წ. I -ის 50-იანი წლები. ამირანი. 2007. XVII-XVIII, გვ. 103

ნავე იბერიელები ეცადნენ ურთიერთობა დაელაგებინათ რომის ახალ მმართველთან, რათა აღმოსავლეთში მოქმედების მეტი თავისუფლება ჰქონოდათ, ამასთან, მათთან კონტექსტში არიან ნახსენები ალბანები, მიდიელები — ყველა ის ხალხი, ვისთანაც ანტონიუსს და კანიდიუსს მოუხდათ დაპირისპირება, მათი ძალით მიმხრობა, როგორც ჩანს. ანტონიუსის დამარცხებისთანავე მათ ოქტავიანუსთან კავშირის დამყარება ისურვეს. თ. თოდუა აღნიშნავს, რომ ავგუსტუსს იბერიის სრული დაქვემდებარებისთვის შესაბამისი ძალები არ გააჩნდა,[657] თუმცა, უნდა აღინიშნოს, რომ იბერია ბუფერულ სახელმწიფოდ ავგუსტუსისთვის უფრო ხელსაყრელი იყო, რის გამოც იგი იბერების შეთავაზებას მოკავშირეობის თაობაზე, კეთილგანწყობით შეხვდებოდა და ამ ფაქტს სიამაყით განათავსებდა საკუთარი მოღვაწეობის შესახებ თხრობაში.

[657] თ. თოდუა. რომის კავკასიური პოლიტიკა (ძვ. წ. I-ის 70 - იანი - ახ. წ. I -ის 50-იანი წლები. ამირანი. 2007. XVII-XVIII, გვ. 105

## ვესპასიანეს წარწერა მცხეთიდან

საქართველოს ეროვნულ მუზეუმში დაცულია 1867 წელს მცხეთიდან 7 კმ-ზე, მტკვრის მარჯვენა მხარეს, იქ, სადაც დღეს ზაჰესთან რკინიგზის ხიდია, აღმოჩენილია ქვის ფილა (ზომები 123 X 115 სმ), რომელზეც არის ვესპასიანეს სახელით შედგენილი ბერძნული წარწერა (იხ. დანართი 35).

თ. ყაუხჩიშვილის აღწერით, წარწერაში არის 17 სტრიქონი (ტექსტის ფართობი 89 X 85 სმ.). ქვის ზედა, მარცხენა ნაწილი მომტვრეულია, მარჯვენა – დაზიანებული. სტრიქონების სიგრძე 85 სმ-ია, ასოთა სიმაღლე - 4-6 სმ. პირველი ორი სტრიქონი შესრულებულია უფრო დიდი ზომის ასოებით, დანარჩენი – შედარებით პატარა ასოებით. წარწერა ძირითადად კარგად იკითხება, დაზიანებულია მხოლოდ ერთი სტრიქონი თითქმის მთლიანად – მეორე სტრიქონის პირველი ნახევარი.[658]

წარწერა საგულდაგულოდ გამოყვანილი ლამაზი მთავრული ასოებითაა შესრულებული.

წარწერის ტრანსკრიფცია ასეთია:

...ΙΣΑΡΟΥΕ...
...ΑΣΤΟΣΑΡ-
ΧΙΕ... ΣΔΗΜΑΡΧΙ...Η-
ΣΕΞΟ... Ο...ΑΥΤΟΚΡΑΤΩΡΤΟ
ΙΔΥΠΑΤΟΣΤΟ...ΑΠΟΔΕΔΕΙΓΜΕ-
ΝΟΣΤΟΖΠΑΤΗΡΠΑΤΡΙΔΟΣΤ...ΜΗ-
ΤΗΣΚΑΙΑΥΤΟΚΡΑΤΩΡΤΙΤΟΣΚΑΙΣΑΡ
ΣΕΒΑΣΤΟΥΥΙΟΣΔΗΜΑΡΧΙ...ΗΣΕ-
ΞΟΥΣΙΑΣΤΟ...ΥΠΑΤΟΣΤΟΔΑΠΟ-
ΔΕΔΕΙΓΜΕΝΟΣΤΟΕΤΕΙΜΗΤΗ-
ΣΚΑΙΔΟΜΙΤΙΑΝΟΣΚΑΙΣΑΡΣΕΒΑ-
ΣΤΟΥΥΙΟΣΥΠΑΤΟΣΤΟΓΑΠΟ-
ΔΕΔΕΙΓΜΕΝΟΣΤΟΔΒΑΣΙΛΕΙ
ΙΒΗΡΩΝΜΙΘΡΙΔΑΤΗΒΑΣΙΛΕΩΣΦ-
ΑΡΑΣΜΕΝΟΥΚΑΙ{Ι}ΑΜΑΣΑΣΠΟΙΥΙΩ
ΦΙΛΟΚΑΙΣΑΡΙΚΑΙΦΙΛΟΡΩΜΑΙΩΤΩΕ-
ΘΝΕΙΤΑΤΕΙΧΗΕΞΩΧΥΡΩΣΑΝ

[658] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 251

თ. ყაუხჩიშვილი ასე აღადგენს და თარგმნის ტექსტს:[659]

[Αὐτοκράτωρ Κα]ῖσαρ Οὐε[σ
πασιανὸς Σεβ]αστὸς ἀρ-
χιε[ρεὺς μέγιστο]ς, δημαρχι[κ]ῆ-
ς ἐξο[υσίας τ]ὸ [ζ]΄, αὐτοκράτωρ τὸ
ΙΔ, ὕπατος τὸ [ς΄], ἀποδεδειγμέ-
νος τὸ ζ΄, πατὴρ πατρίδος, τ[ει]μη-
τὴς καὶ αὐτοκράτωρ Τίτος Καῖσαρ
Σεβαστοῦ υἱὸς δημαρχι[κ]ῆς ἐ-
ξουσίας τὸ [Ε˜], ὕπατος τὸ Δ΄, ἀπο-
δεδειγμένος τὸ Ε΄, τειμητὴ-
ς καὶ Δομιτιανὸς Καῖσαρ Σεβα-
στοῦ υἱὸς ὕπατος τὸ Γ΄, ἀπο-
δεδειγμένος τὸ Δ΄, βασιλεῖ
Ἰβήρων Μιθριδάτῃ βασιλέως Φ-
αρασμάνου καὶ {ι} Ἀμασάσποϊ υἱῷ
φιλοκαίσαρι καὶ φιλορωμαίῳ τῷ ἔ-
θνει τὰ τείχη ἐξωχύρωσαν.

თვითმპყრობელმა კეისარმა ვესპასიანე სევასტოსმა, დიდმა ქურუმთმთავარმა, შვიდჯერ ტრიბუნის ხელისუფლებით აღჭურვილმა, თოთხმეტჯერ თვითმპყრობელად (არჩეულმა), ექვსჯერ ჯპატოსმა, მეშვიდედ გამოცხადებულმა, სამშობლოს მამამ და ცენზორმა და თვითმპყრობელმა ტიტე კეისარმა, სევასტოსის ძემ, ხუთჯერ ტრიბუნის ხელისუფლებით აღჭურვილმა, ოთხჯერ ჯპატოსმა, მეხუთედ გამოცხადებულმა, ცენზორმა და დომიციანე კეისარმა, სევასტოსის ძემ, სამჯერ ჯპატოსმა, მეოთხედ გამოცხადებულმა, იბერთა მეფეს, მითრიდატეს მეფე ფარსმანისა და ამაზასპუჰის[660] ძეს, კეისრის მეგობარსა და რომაელთა მოყვარულს და ხალხს ეს კედლები გაუმაგრეს.

თ. ყაუხჩიშვილი აღნიშნავს:

„წარწერაში მოხსენიებული რომაელი იმპერატორების თანამდებობათა დაწვრილებითი აღნუსხვიდან, წარწერა უნდა დათარიღდეს 75 წლის 1 ივლისის შემდეგი პერიოდით. წარწერა, რომელიც უთუოდ გალავანში იყო ჩას-

[659] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 251

[660] გ. წერეთლის ვერსია (ამაზასპუჰი- მითრიდატეს დედა, ფარსმანის მეუღლე); ი. ზარტოლომეი, J. Mohl, ლატიშევი - Ιαμασδει (ქალის სახელი); ლ. რენიე, ი.პომიალოვსკი - Ιαμασδαιτων („ამაზდას (არმაზის) მცხოვრები"); ა. ამირანაშვილი, ბოლტუნოვა, მ. ნ. ტოდი, თ. ყაუხჩიშვილი - Ιαμασπω= Ιαμασασπω (მამაკაცის სახელი). დაწვრილებით იხ: თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ისტორიის ძველი ბერძნული წყაროები. თბილისი, გამომცემლობა: პროგრამა ლოგოსი. 2019, გვ. 242, სქოლიო 1

მული, ზღუდის გამმაგრებლების უკვდავსაყოფად ადგილზეა ამოჭრილი, მჭრელის სადაურობის დადგენა ვერ ხერხდება – ხელი იმ დროისთვის ჩვეულებრივია, ბერძნული ენა გამართული. ასოთა მოხაზულობის მიხედვით (სწორი ბუნების პატარა, სამკუთხედის ფორმის ჩაღრმავებით დამთავრება, α-ს ჩატეხილი შუა ხაზი, ε, η, θ ჰორიზონტალური ხაზის ნაცვლად მცირე, წერტილზე ოდნავ გრძელი ნიშნები, Σ, Ω, Ξ მოხაზულობა) და ენობრივი მონაცემები (იშვიათი იტაციზმი εθνι, τειμητης; ერთი შემთხვევა ο/ω-ს აღრევისა - IV სტრიქონის სიტყვაში αυτοκρατορ). ენა ჩვეულებრივია I საუკუნის წარწერათათვის ყველგან, სადაც ბერძნული წერა იციან".[661]

ტექსტის ყველაზე საგულისხმო გამოცემა ეკუთვნის გ. წერეთელს.[662]

ვესპასიანეს წარწერა უაღრესად საინტერესოა. ზოგადად, ვესპასიანეს ეპოქიდან მცირე ეპიგრაფიკული ძეგლები მოგვეპოვება, იმპერიისგან უკიდურეს აღმოსავლეთ პერიფერიაში მისი აღმოჩენა საკმაოდ საინტერესოა.

ტექსტის კონტექსტის გასაგებად გასათვალისწინებელია რომის პოლიტიკა და თავდაცვის კონცეფცია იმპერიის შიგნით და მოსაზღვრე ხალხებთან ურთიერთობისას.

საიმპერიო უსაფრთხოების სისტემის სამი თანმიმდევრობითი ვარიანტი ფიქსირდება, ვიდრე ეს სისტემა სრულიად მოიშლებოდა. იტალიელი კოლონისტები საუკეთესო ტექნოლოგიებით, არნახული მასშტაბის საკომუნიკაციო სისტემა, სამრეწველო საქონლის ფართო ასორტიმენტი, რომის მოქალაქეობა, მუნიციპალური ავტონომია – აი, რა მოუტანა რომმა დასავლეთ პროვინციებს I-II სს. მათაც ყოველივე ეს დააფასეს და მჭიდროდ ინტეგრირდნენ მეტროპოლისთან. რომანიზაცია ამის ლოგიკური შედეგია. ელინებს კი რომაელებმა წყნარი ცხოვრება და ეკონომიკური სტაბილურობა შესთავაზეს. რომაული რაინის, დუნაის და პონტოს საზღვრების მიღმა ბევრი იყო ისეთი, ვინც ამ პანევროპული ინტეგრაციის კონცეფციას თანაუგრძნობდა. მეგობარი მეფეებისთვის რომის მოქალაქეობა უმაღლეს ჯილდოდ ითვლებოდა. იულიუს-კლავდიუსებისთვის კი ეს კლიენტი სამეფოები საიმპერიო ტერიტორიების თავდაცვის პირველი ხაზი იყო. მათ უკან მთელ პერიმეტრზე განლაგებული მსხვილი სალეგიონო დაჯგუფებები სისტემის შეუვალობის გარანტიაა. ანტონინებმა სამეფოები გააუქმეს, სალეგიონო ზეკონცენტრაცია კი მათი ფართო სასაზღვრო დისლოკაციით შეცვალეს. თუმცა, კარდინალურად, არაფერი შეცვლილა. ორივე შემთხვევაში, სუსტი მეტოქე საზღვარზევე ნადგურდებოდა, შემდგომ კი სამხედრო ოპერაცია მისსავე ტერიტორია-

[661] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 252

[662] გ. წერეთელი. მცხეთის ბერძნული წარწერა ვესპასიანეს ხანისა. თბილისი, საქართველოს სსრ მეცნიერებათა აკადემიის გამომცემლობა. 1958

ზე გადაინაცვლებდა. უსაფრთხოების ამ სისტემას ექსპერტები წინა-ხაზზე-თავდაცვას უწოდებენ.

ანტიკურ საზოგადოებაში ინდუსტრიული კადრების არასწორმა გადანაწილებამ საწარმოო საშუალებების წარმოების საზიანოდ ერთ სულ მოსახლეზე წარმოებული სამრეწველო პროდუქციის ზრდის შედარებით ნელი ტემპები გამოიწვია დემოგრაფიული ევოლუციის ტემპებთან მიმართებაში. იტალია სამრეწველო საქონელზე ფასებს მაღლა წევს, პროვინციებისგან კი ნედლეულზე და სურსათზე დაბალ ფასებს მოითხოვს. რომის იმპერიის ევროპელი სუბიექტების ურთიერთსიმპათიები სუსტდება, ზევრი რაინს და დუნაის მიღმა ეძებს მოკავშირეს. 1) ეკონომიკური კრიზისი, 2) საინტეგრაციო კავშირების შესუსტება, 3) „ბარბარიკუმის" სოციალურ-ეკონომიკური გამოცოცხლება, 4) ფინანსური ქაოსი და პროფესიული არმიის ნაწილის ფერმერთა მილიციად ტრანსფორმაცია, ლიმიტანები – ყოველივე ზემოაღნიშნული ცვლის თავდაცვით სტრატეგიას. ლიმიტანები პირველ დარტყმას იღებენ და სასაზღვრო ზოლის ევაკუაციას სიმაგრეებში ახდენენ, ისინი მოწინააღმდეგეს ქანცავენ. ღრმად შეჭრილ მტერს კი ზურგში დაბანაკებული დიდი საველე არმიები ხვდება. სისტემა დიოკლეტიანეს დროს გაფორმდა. ამას ჰქვია უკანა-ხაზზე-თავდაცვა.

მაგრამ ვიდრე ახალი სისტემა დადგინდებოდა, რომაელები იმპერიის ფარგლებში უკვე იოლად შემოჭრილ მოწინააღმდეგეს ამარცხებდნენ იქ, სადაც კი მძლავრი საარმიო კონცენტრაციის შექმნას მოახერხებდნენ. გალიენემ ამისთვის უკანა ხაზის სპეციალური სარეზერვო ნაწილები შექმნა. ადრე პრეტორიანული გვარდია იყო ერთადერთი საიმპერიო რეზერვი. სამხედრო ენაზე კონკრეტული მეთოდი ელასტიური თავდაცვაა.

უსაფრთხოების კონცეფციის შეცვლა კი აუცილებელი იყო თუნდაც გერმანიკული კლანების მეკობრული თავდასხმების გამო ყველგან ზღვებზე III ს-დან, რამაც სასაზღვრო ხაზის სიგრძე მნიშვნელოვანწილად გაზარდა.[663]

პროფესიონალი ჯარისკაცებით დაკომპლექტებული ლეგიონები, საკავალერიო ალები, ქვეითთა კოჰორტები და შერეული Cohortes equitatae წინა-ხაზზე - თავდაცვის სისტემის შემადგენელი ნაწილებია. ლიმიტანთა მილიციამ ალები და კოჰორტები ჩაანაცვლა, რეგულარულმა მობილურმა რეზერვმა – Comitatenses – კი ლიმესზე თავმოყრილი ლეგიონები; ყველა ეს დანაყოფი უკანა-ხაზზე-თავდაცვის სისტემის შემადგენელი ნაწილია. ტრანსფორმაცია მთელი III ს. მანძილზე მიმდინარეობდა; დასრულებუ-

663 Ed. N. Luttwak. The Grand Strategy of the Roman Empire. From the First Century A.D. to the Third. Baltimore. Johns Hopkins University Press. 1981, გვ. 192-193; T. Dundua, N. Silagadze. European Industrial Complexes of I Cycle of Capitalism and the Georgian Western Affiliations. Historical and Numismatic Tale. Tbilisi. 2005, გვ. 5-7; T. Dundua. North and South. Tbilisi, Meridiani Press. 2001, გვ. 8-15

ლი სახე მან კონსტანტინე I დროს მიიღო. მაგ., შიდა რეზერვის შექმნა ჯერ კიდევ სევერმა სცადა. მან II Parthica ალბანუმში განალაგა, მანვე გაზარდა პრეტორიანული და საქალაქო კოჰორტების შემადგენლობა. გალიენემ კი სარეზერვო საკავალერიო ნაწილები შექმნა.[664]

რომაელთა ჰეგემონია ლაზიკაში პიტიუნტიდან (ბიჭვინთა) აფსაროსამდე (გონიო) განლაგებულ კასტელუმებს ეყრდნობოდა ძლიერი გარნიზონებით. რომაელთა კლიენტები, ქვეყნის შიდა რაიონებში მცხოვრები ლაზი მეფეები კარგად სარგებლობდნენ პანევროპული სიმშვიდით და სარფიანად ვაჭრობდნენ პონტოს აყვავებულ ქალაქებთან – სინოპესთან, ამისოსთან და ტრაპეზუნტთან. შავიზღვისპირეთს, ამ ეთნოკულტურული კუთხით ჭრელ მაკრორეგიონს, ერთი რამ აერთიანებდა – კერძოდ, ელინიზმის პრინციპები, მაგრამ ყოველივეს უკვე რომაული ფული და რომაელი ჯარისკაცები ემსახურებოდნენ. უფრო აღმოსავლეთით იბერიის მეფეები იყვნენ, ხანდახან მათ რომის მოქალაქეობაც კი ჰქონდათ. იბერების პანევროპული ფუნქცია ბერძნულ-რომაული ფინანსებით წარმოებული იმ ტრანზიტის სერვისი გახლდათ, ცენტრალური აზიიდან და ინდოეთიდან რომ იღებდა სათავეს. სანელებლები, ძვირფასი ხე-ტყე და ქვები ევროპას „ტრანსკავკასიური" სავაჭრო მაგისტრალით მიეწოდებოდა (Strabo. XI. 7. 3; Plin. Nat. Hist. VI. 52).[665] გარდა ამისა, იბერია საიმპერიო ტერიტორიების თავდაცვის სწორედ რომ პირველ ხაზზეა. ამიტომ ვესპასიანემ საგანგებო ღონისძიებას მიმართა მცხეთის მისადგომების გასამაგრებლად, რათა ჩრდილოეთიდან მომავალი გზა მტკიცედ ყოფილიყო ჩაკეტილი, ალანთა შესაძლო თავდასხმის შემთხვევაში.[666]

[664] Ed. Luttwak. The Grand Strategy of the Roman Empire, From the First Century A.D. to the Third. Baltimore. Johns Hopkins University Press. 1981, გვ. 173, 184

[665] თ. დუნდუა. კოლხეთი, იბერია და პონტოს სამეფო ნუმიზმატიკური მასალების მიხედვით. თბილისი, თბილისის უნივერსიტეტის გამომცემლობა. 1993, გვ. 29-37; თ. დუნდუა. საქართველოს უძველესი და ძველი ისტორიის ნარკვევები. დამატება. თბილისი, გამომცემლობა: მერიდიანი. 2019, გვ. 28-38

[666] თ. დუნდუა. საქართველოს უძველესი და ძველი ისტორიის ნარკვევები. თბილისი: გამომცემლობა მერიდიანი. 2017, გვ. 48-51, 125-126

## წარწერა ქვებზე ზაჰესიდან

1938 წელს მცხეთის მიდამოში აღმოჩენილი იქნა 13 მოზრდილი ქვა, რომლებიც ერთი მთლიანი კედლის ნაწილს წარმოადგენს. ნაწილი ამ კედლისა ადგილზეა (ზაჰესის ახალი ხიდის თავზე). ქვები დაცულია საქართველოს ეროვნულ მუზეუმში. მათზე თითო-ოროლა ბერძნული ასოა ჩაჭრილი.:

ψ; CΔ; ψ; Φ; O; Δ; M; ΦΨ; M; I; MΆ; I I; Δ; Δ

წარწერა გამოცემულია თ. ყაუხჩიშვილის მიერ.[667]

მკვლევარი აღნიშნავს, რომ ამ ქვების თავდაპირველი თანამიმდევრობა უცნობია, ასევე დაუდგენელია ასოთა მნიშვნელობა - ქმნიდნენ ისინი მთლიან სიტყვებს თუ სიტყვების შემოკლებას წარმოადგენდნენ. მისი აზრით, შესაძლოა, ეს ქვები იყო იმ კედლის ნაწილი, რომელიც ვესპასიანემ იბერებს გაუმაგრა (თუმცა, ასოთა მოხაზულობას არაფერი აქვს საერთო ვესპასიანეს წარწერის ასოთა მოხაზულობასთან).[668]

ასოთა მოხაზულობის მიხედვით (ψ-ს და δ-ს მოხაზულობები, ლიგატურა-CΔ), მან წარწერა გვიანრომაულ ხანით დაათარიღა.[669]

ამ წარწერის შინაარსთან დაკავშირებით ვარაუდის გამოთქმის საშუალებას მხოლოდ ერთ ქვაზე გადაბმით დაწერილი ორ-ორი ასო გვაძლევს, ასეთებია: CΔ, ΦΨ, MΆ, II.

**CΔ** გადაბმით არცერთ წარწერაში არანაირ კომბინაციაში არ გვხვდება და გამომდინარე იქიდან, რომ **II** შეიძლება იყოს რაოდენობის აღმნიშვნელი და ორს ნიშნავდეს, ამ შემთხვევაშიც მიგვაჩნია, რომ ესეც შეიძლება რაოდენობის აღმნიშვნელი იყოს და 204-ს ნიშნავდეს (C სავარაუდოდ სიგმაა, რომელიც რომაულ ხანაში ასე იწერებოდა). **ΦΨ** ვერ იქნება რაოდენობის აღმნიშვნელი, მაგრამ ყურადსაღებია ერთი შესაძლებლობა – ეს ასოთა კომბინაცია გვხვდება მხოლოდ ორ წარწერაში, ამათგან ერთი მონოგრამაა[670] და შესაბამისად, უნიკალური თავისი შინაარსით და მსგავსს ჩვენს

[667] თ. ყაუხჩიშვილი. ბერძნული წარწერები საქართველოში. თბილისი, საქართველოს სსრ მეცნიერებათა აკადემიის გამომცემლობა. 1951, გვ. 238-240

[668] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 252

[669] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 252

[670] Perg. Forsch. 11 II,794. *Die hellenistischen Amphorenstempel aus Pergamon.* «Deutsches Archäologisches Institut. Pergamenische Forschungen», 11. Berlin 1998. Part I. Christoph Börker, *Der Pergamon-Komplex*, გვ. 2-69, nos. 1-606; II. Johannes Burow, *Die übrigen Stempel aus Pergamon,* გვ. 71-138, nos. 1-795. ონლაინ ხელმისაწვდომია: https://inscriptions.packhum.org/text/308119?hs=58-64 ბოლო ნახვა: 27.01.2022

შემთხვევაში ვერ ვივარაუდებთ. რაც შეეხება მეორეს, აქ ის გვხვდება წარწერაში, რომელიც ბერძნული ანბანის ჩამონათვალს წარმოადგენს.[671] **ΜΆ** შეიძლება უამრავი სიტყვის ნაწილი იყო და ამასთან დაკავშირებით კონკრეტული სიტყვის აღდგენა შეუძლებელია, თუმცა, შეგვიძლია ვივარაუდოთ, რომ ესეც რიცხვის აღმნიშვნელია და 41-ს უნდა აღნიშნავდეს.

[671] ISсM III 218. Avram, Alexandru. Inscriptiones Daciae et Scythiae Minoris antiquae. Series altera: Inscriptiones Scythiae Minoris graecae et latinae. Vol. 3. Callatis et territorium. Bucharest 2000. ონლაინ ხელმისაწვდომია: https://inscriptions.packhum.org/text/173790?hs=68-72 ბოლო ნახვა: 27.01.2022

## წარწერა ბაიათხევიდან (მცხეთა)

მცხეთაში, ბაიათხევის გვიანანტიკური ხანის რომაულ ორმოსამარხში აღმოჩნდა ჰემატიტის მძივი, რომელზეც ამოკვეთილია:

ΦΥΛΑΞΕ

წარწერას ასე კითხულობს და თარგმნის თ. ყაუხჩიშვილი:

φύλαξαι „დაცვა, დაფარვა“.[672]

როგორც ჩანს, მძივს ამულეტის დანიშნულება ჰქონდა და მას მისი პატრონი ბოროტისაგან უნდა დაეცვა. საყურადღებოა, რომ ჰემატიტი, როგორც სამკურნალო და დამცავი თვისებების მქონე ქვა, ხშირად გამოიყენებოდა ბერძნულ და რომაულ ამულეტებში.[673]

რელიგიური რწმენების ისტორიის თვალსაზრისით, საინტერესოა, რომ ანტიკური ხანის იბერიაში გავრცელებული ყოფილა სხვადასხვა დამცავი ფუნქციით ამულეტების ტარება. ამასთან, უცნაური და ყურადსაღებია ისიც, რომ მსგავსი შინაარსის წარწერა ბერძნულ სამყაროში საკმაოდ მცირეა, სულ 5 წარწერა გვხვდება, ოთხი აღმოჩენილია მცირე აზიაში და ერთი – ეგვიპტეში, ამათგან ერთადერთი წარწერაა მსგავსი კონტექსტით – ავტორი ღმერთებისგან დაცვას ითხოვს და ეს ეგვიპტური წარწერაა.[674]

დათარიღებისას თ. ყაუხჩიშვილი ეყრდნობა ასოთა მოხაზულობას (განსაკუთრებით დამახასიათებელია ასო ξ, რომელიც გამოსახულია როგორც ორი პარალელური ხაზის კლაკნილის მეშვეობით შეერთებით) და ენობრივი მონაცემებით (αι დიფთონგი უკვე გამონოფთონგებულია), რის მიხედვითაც წარწერა პირველი საუკუნეების უნდა იყოს.[675]

[672] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 262

[673] Chr. A. Faraone. The Transformation of Greek Amulets in Roman Imperial Times. University of Pensylvania Press. Philadelphia. 2018, გვ. 94

[674] G. Wagner, Les Oasis d'Égypte à l'époque grecque, romaine et byzantine d'après les documents grecs (Recherches de papyrologie et d'épigraphie grecques). «Institut Français d'Archéologie Orientale, Bibliothèque d'étude», 100; Paris 1987. Oasis d'Égypte 80, II. ონლაინ ხელმისაწვდომია: https://inscriptions.packhum.org/text/219310?hs=73-81 ბოლო ნახვა: 27.01.2022

[675] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 262

## ზევახის წარწერა ოქროს ბეჭედზე

საქართველოს ეროვნული მუზეუმის სეიფში (N(ა 40)/(I V 30)) დაცულია 1940 წელს არმაზში, ქალის სამარხში მოპოვებული ოქროს ბეჭედი (იხ. დანართი 36), რომლის სარდიონის ვიწრო გრძელ თვალზე (ზომები 9 მმ X 4 მმ) პოზიტიურად გამოყვანილია სახელი:

ZEYAXHC

Ζευάχης

ზევახესი

თ. ყაუხჩიშვილის ვარაუდით, ქალი, რომელიც ამ ბეჭედს ატარებდა იყო ზევახესის შვილი, მეუღლე ან დედა. მკვლევარი წარწერას ათარიღებს ასოთა მოხაზულობით (E, Y, C ) და რომაულ ხანას მიაკუთვნებს.[676] ისტორიული რეალიებით წარწერა თარიღდება I საუკუნის მეორე ნახევრით.[677] ნივთი მიჩნეულია ქართულ ნახელავად.

წარწერა პირველად გამოცემულია თ. ყაუხჩიშვილის მიერ.[678]

სახელი ზევახი დასტურდება მხოლოდ საქართველოს ბერძნულ წარწერებში. აშკარაა, რომ ეს ადგილობრივი ონომასტიკონია. ზევახესის ეს წარწერა დაკავშირებულია მცხეთაში აღმოჩენილ რამდენიმე სხვა წარწერასთან. სხვა შემთხვევაში ფიქსირდება ამ სახელის ბერძნული ანბანით, მაგრამ სემიტური ენებისთვის დამახასიათებელი მხოლოდ კონსონანტებით ჩაწერა.

---

676 თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 260; II-III სს-ით ათარიღებს თ. ყაუხჩიშვილი წიგნში: საქართველოს ისტორიის ძველი ბერძნული წყაროები. თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტის გამომცემლობა. თბილისი. 2019, გვ. 251

677 მარგ. ლორთქიფანიძე. ძველი საქართველოს გლიპტიკური ძეგლების კორპუსი. თბილისი. 1969, გვ. 130.

678 თ. ყაუხჩიშვილი. ბერძნული წარწერები საქართველოში. თბილისი, საქართველოს სსრ მეცნიერებათა აკადემიის გამომცემლობა. 1951, გვ. 263

## ზევახისა და კარპაკის წარწერა

საქართველოს ეროვნული მუზეუმის სეიფში (N(ა 40)/(I 48)) დაცულია 1940 წელს არმაზის ხევთან, ე.წ. ასპავრუკის სამარხში ნაპოვნი ოქროს ქამრის ბალთა, რომელშიც ჩასმულია გემა – ალმადინზე გამოსახული ქალი და მამაკაცი. ისინი ერთმანეთს უყურებენ (იხ. დანართი 37). მათ ირგვლივ წრიულად არის ასომთავრული ბერძნული წარწერა. საგანგებოდ გამოყვანილ წარწერაში ქალის სახელი ნეგატიურად არის ამოკვეთილი, მამაკაცის – შერეულად.[679] გემის ზომებია 21 მმ X 8 მმ. ტექსტის ტრანსლიტერაცია შემდეგია:

ZEYAXHCZOHMOYKAPΠAK

თინათინ ყაუხჩიშვილი ასე კითხულობს და თარგმნის წარწერას:[680]

Ζευάχης ζωή μου, Καρπάκ

ზევახეს ჩემი სიცოცხლე, კარპაკი.

ნივთი ადგილობრივ ნახელავად მიიჩნევა. გემა ასახავს წარჩინებულ ცოლ-ქმარს, ცოლი ქმარს ამ ეპითეტით მიმართავს. თ. ყაუხჩიშვილი მიიჩნევს, რომ გემა კარპაკის, ზევახის მეუღლის, საბეჭდავი უნდა იყოს (მისი სახელი ნეგატიურადაა ამოკვეთილი).[681]

მეცნიერთა აზრით, კარპაკი და ზევახესი არიან მშობლები სერაფიტისა (არმაზის ბილინგვიდან) და ასპავრუკ პიტიახშისა.[682] სახელი „კარპაკი", რომელიც ირანული წარმოშობის უნდა იყოს,[683] მხოლოდ ამ წარწერაში გვხვდება. „ზევახესი" საქართველოს ბერძნულ წარწერებში რამდენჯერმე იხსენიება. მის სადაურობაზე სხვადასხვა აზრი არსებობს. თ. ყაუხჩიშვილი წარწერას ასოთა მოხაზულობით (μ, υ, ς, ε კუთხეებში საგანგებო ჩაღრმავებებით) და ენობრივი მონაცემებით (ο და ω-ს ხმარების აღრევა სიტყვაში ζοη) რომაული ხანით, ე.ი. პირველი საუკუნეებით ათარიღებს. ისტორიული რეალიების გათვალისწინებით (არმაზის ბილინგვა, არმაზის ხევის სამარხები და იქ დაცული ინვენტარის თარიღები) ნივთი და მისი წარწერა ახ.წ. II საუკუნის უნდა იყოს.[684]

---

679 თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 260

680 თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 260

681 თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 260

682 **გ. წერეთელი.** არმაზის ბილინგვა. თბილისი. საქართველოს სსრ მეცნიერებათა აკადემიის გამომცემლობა. 1942, გვ. 34; **გ. ლომთათიძე.** არქეოლოგიური გათხრები საქართველოს ძველ დედაქალაქში, თბილისი, საქართველოს სსრ მეცნიერებათა აკადემიის გამომცემლობა. 1945

683 იგი, ნიბერგის აზრით, "ლამაზს" უნდა ნიშნავდეს - H.S. Nyberg, Quelques inscriptions antiques découvertes récemment en Géorgie (Ex Erano Rudbergiano qui est Erani vol. XLI). Gotoburgi. 1946, გვ. 231

684 თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 260

საინტერესოა, რომ საბეჭდავზე, ქალის სახელიც არის ამოკვეთილი. მეტიც, მისი პროფილიც არის გამოსახული. ეს ინტალიო ქალმა დაუმზადა, „შეუკვეთა" ქმრისთვის, თუ მასაც გააჩნდა გარკვეული უფლებები და ეს მის უფლებრივ მდგომარეობას ასახავს, საბოლოოდ ჯამში, რთული სათქმელია. წარწერის ინტიმური ხასიათიდან გამომდინარე, შეიძლება ვივარაუდოთ, რომ კარპაკი ამ საბეჭდავს იყენებდა ზევახესთან პირადი მიმოწერის დროს და საკუთარ გზავნილებს ამ ქმრის ბალთის ანაბეჭდით ამოწმებდა, თუმცა, გამომდინარე იქიდან, რომ ეს ნივთი სამარხშია ნაპოვნი, შეიძლება ისიც ვიფიქროთ, რომ ნივთი მიძღვნითი ხასიათისაა და გარდაცვლილი მეუღლისთვის უკანასკნელ საჩუქარს წარმოადგენს. ამ უკანასკნელ შემთხვევაში გაუგებარი რჩება, თუ რატომ არის შესრულებული ქალის სახელი ნეგატიურად, შესაბამისად, მეტი ალბათობით ამ ნივთს, როგორც ჩანს, საბეჭდავის ფუნქცია ჰქონდა, თუმცა, როგორც აღვნიშნეთ, იგი არ უნდა ყოფილიყო უფლებრივი მდგომარეობის აღმნიშვნელი ნივთი.

წარწერა გამოცემულია ს. ყაუხჩიშვილისა და თ. ყაუხჩიშვილის მიერ.[685] ს. ყაუხჩიშვილი პირველ გამოცემაში ყურადღებას ამახვილებს წარწერის პალეოგრაფიულ თავისებურებებზე.[686]

[685] **ს. ყაუხჩიშვილი.** არმაზში აღმოჩენილი ბერძნული წარწერები: მეცნიერებათა აკადემიის მოამბე. ტ. II. N 1-2. 1941, გვ. 169-170; **თ. ყაუხჩიშვილი.** ბერძნული წარწერები საქართველოში. აკად. ივ. ჯავახიშვილის სახელობის ისტორიის ინსტიტუტი. თბილისი, საქართველოს სსრ მეცნიერებათა აკადემიის გამომცემლობა. 1951, გვ. 260-261

[686] იხ. ს. ყაუხჩიშვილი. არმაზში აღმოჩენილი ბერძნული წარწერები: მეცნიერებათა აკადემიის მოამბე, ტ. II. N 1-2. 1941, გვ. 169-170

## დედოფალ დრაკონტისის წარწერა ბაგინეთიდან

1993 და 1995 წლებში მცხეთაში, ბაგინეთის უბანზე აღმოჩნდა ქვიშაქვის ფილის ორი კარგად დამუშავებული ფრაგმენტი, რომელიც მცხეთის არქეოლოგიურ ინსტიტუტშია დაცული (N 01/2-8; 01-2-69).

თ. ყაუხჩიშვილის აღწერილობით, ქვედა ნაწილის ფრაგმენტის ზომებია: 12,5სმ. X 17, 5 სმ.X 9-10 სმ, ხოლო ზემოთა ნაწილის – 11 სმ X 11 სმ X 8-8,4 სმ. ფილაზე ლამაზად გამოყვანილი ასომთავრული ასოებით შესრულებულია ბერძნული წარწერა. ასოების კუთხეები ჩაღრმავებულია და შემდეგ დაკავშირებულია შემაერთებელი ხაზებით. ზედა ფრაგმენტზე არის 2 სტრიქონის და მესამე რიგის მხოლოდ ერთი ასოს ზედა ნაწილის ნაშთი. ქვემო ფრაგმენტზე 7 სტრიქონია. ზედა 4 სტრიქონი უფრო მსხვილი ასოებითაა (სიმაღლე დაახლ. 2სმ) ფართოდ ნაწერი, ქვედა 4 სტრიქონი – შედარებით მჭიდროდ და ზომით უფრო პატარა ასოებით. მეშვიდე სტრიქონის ასოთა სიმაღლე 1 სმ-ია. წარწერაში გამოყენებულია ბერძნული ანბანის 17 ასო, ზოგი თითოჯერ, ზოგი – მეტჯერ[687].

წარწერა შემდეგი სახითაა წარმოდგენილი:

...ΛΕΩΣ
ΙΑΝΗΣ
ΦΕΥ...
ΤΡΟΠΟ..
ΝΑΜ.
ΑΝΙΟΝΚΤΙΣΑ
ΙΔΙΑΤΡΟΦΙΜΗ
ΔΡΑΚΟΝΤΙΔΙΒΑΣ
ΙΛΙΣΗΑΦΙΕΡΩΣΕΝ

თ. ყაუხჩიშვილი წარწერის ასეთ ტრანსკრიფციას გვთავაზობს:

...λεως
ιανης
φευ...
τροπο..
ναμ.
ανιον κτισα
ιδιατροφιμη
Δρακοντιδι βασ

[687] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 227

ιλιση αφιερωσεν

და ასე აღადგენს ტექსტს:

[βασι]λέως...[τρο]φεύ[ς] [κάι ἐπὶ]τροπο[ς] νᾶμ[α] [βαλ]ανεῖον κτίσα[ς] ἰδίᾳ τροφίμῃ Δρακοντίδι βασιλίσ[σ]ῄ ἀφιέρωσεν.[688]

ტექსტის თ. ყაუხჩიშვილისეული თარგმანი შემდეგია:

„მეფის... მამამძუძემ და ეზოსმოძღვარმა გააკეთებინა თავისი საზრდელით (ან-სახსრით) მიწისქვეშა გაყვანილობა (ან-წყალსადენი) და აბანო (ან წყალსადენი აბანოსთვის) და შესწირა დრაკონტის დედოფალს".[689]

დ. ბრონდმა წარწერა ინგლისურად შემდეგნაირად თარგმნა: "…of … King, Anagranes, foster-father and steward with his his own resources having fitted out (?) the bath-building (?) for his own nurtured Dracontis, queen, dedicated (it)"[690].

წარწერა, როგორც ეს ტექსტიდან ჩანს, არის შეწირვითი ხასიათის. მეფის ეზოსმოძღვარმა წყალსადენი გაიყვანა აბანოსთვის (ან თავად შენობა ააგო) და დედოფალ დრაკონტისს შესწირა. თავად სახელი ბერძნული წარმოშობისაა და ქართულ ონომასტიკონში პირველად დასტურდება.

დათარიღებისას თ. ყაუხჩიშვილი ეყრდნობა ასოთა მოხაზულობას და წარწერას II-III საუკუნეებს მიაკუთვნებს. წარწერის ენა არის კოინე, დაწერილია გამართული ბერძნულით. დადასტურებულია კლასიკური ნორმებიდან რამდენიმე გადახვევა. ერთია იტაციზმის შემთხვევა ει/ι (βαλανεῖον-βαλανίον) და ერთი σ-ა ორის ნაცვლად სიტყვაში βασιλίσῄ.[691]

ეს წარწერა სავარაუდოდ, დაკავშირებულია მცხეთაში აღმოჩენილ სხვა წარწერასთან, რომელშიც მოიხსენიება მეფე ამაზასპი. ეს ორი წარწერა ერთმანეთთან დ. ბრონდმა დააკავშირა და მიიჩნია, რომ ორივე წარწერაში მოხსენიებული დედოფალი დრაკონტისი უნდა იყოს ერთი და იგივე პიროვნება, რომელიც არის სომხეთის მეფის, ვოლოგეზის შვილი და იბერიის მეფე ამაზასპის ცოლი. მან ამ წარწერაში გამზრდელისა და ეზოსმოძღვრის სახელი Ἀναγράνης აღადგინა. ანაგრანესი დანამდვილებით იხსენიება მეფე

[688] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 227

[689] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 227

[690] „...მეფისა, ანაგრანესმა, მამობილმა და მმართველმა (ეზოსმოძღვარმა) საკუთარი ხარჯებით კეთილმოაწყო (?) აბანოს შენობა (?) მისი აღზრდილი დრაკონტისისთვის, დედოფლისთვის, მიუძღვნა (ეს)". D. Braund. Anagranes the ΤΡΟΦΕΥΣ : the Court of caucasian Iberia in the second-third centuries AD . In: Autour de la mer Noire. Hommage de Otar Lordkipanidzé. Besançon : Institut des Sciences et Techniques de l'Antiquité, (Collection « ISTA », 862). 2002. გვ. 26. ონლაინ ხელმისაწვდომია: www.persee.fr/doc/ista_0000-0000_2002_ant_862_1_1953 ბოლოს ნახვა: 25.01.2022

[691] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი, 2000. გვ. 227

ამაზასპის წარწერაში და დ. ბრონდის იდენტიფიკაცია ორმაგ ტიტულს ეყრდნობა, ორივე წარწერაში ერთსა და იმავე პირს აქვს ტიტული τροφεύς და ἐπὶτροπος და სიტყვა τροφεύς-ის წინ დანამდვილებით ჩანს ... άνης[692]. ვინ უნდა იყვნენ ეს პირები და ქართლის რომელ მეფე ამაზასპთან გვაქვს აქ საქმე, ეს საკმაოდ რთული საკითხია (დეტალურად იხ. ანაგრანესის წარწერა მცხეთიდან მეფე ამაზასპის მოხსენიებით).

თ. ყაუხჩიშვილს წარწერის შინაარსის გადმოცემისას არ აქვს აღდგენილი ერთი ნაწილი, კერძოდ, მეორე სტრიქონში შემორჩენილია სიტყვის დაბოლოება „ιανης". ასოთა ამ კომბინაციით ბერძნული ეპიგრაფიკის მონაცემთა ბაზაში რა სიტყვებიც იძებნება, მათი აბსოლუტური უმრავლესობა საკუთარი სახელებია: ასე ბოლოვდება სხვადასხვა სახელი სახელობით ან/და მიცემით ბრუნვაში, მაგ.: Ἀδριανῆς, Μαρκιανῆς, Ἰουλιανῆς, Ποντιανῆς, Φλαβιανῆς, Τραιανῆς, Βαρβαριανῆς, Οὐλπιανῆς, Αὐρηλιανῆς. მეორე სტრიქონში, ერთი შეხედვით, მეფის სახელია მოხსენიებული, თუმცა, II-III საუკუნის იბერიის ჩვენთვის ცნობილ მეფეთაგან (მითრიდატე, ფარსმანი, ხსეფარნუგი, ღადამი, ამაზასპი, რევ მართალი, ვაჩე, ბაკური) არცერთის სახელი არ შეიძლება დაბოლოვდეს ιανης-ით. არც საკუთრივ მეფე ამაზასპის სახელი ბოლოვდება ιανης-ით, შესაბამისად, საფიქრებელია, რომ აქ ანაგრანესი უნდა იგულისხმებოდეს. აქვე უნდა აღინიშნოს, რომ მეორე წარწერა, რომელშიც მეფე ამაზასპი სახელით იხსენიება, საშუალებას იძლევა რამდენადმე დავაზუსტოთ, რომელი ამაზასპი იგულისხმება – ეს უნდა იყოს ამაზასპ I. სამივე წარწერა (იხ. ასევე: ანაგრანესის წარწერა მცხეთიდან მეფე ამაზასპის მოხსენიებით და ანაგრანესის წარწერა იბერთა ასულების მოხსენიებით) ერთი და იმავე კონიუნქტურის ნაწილია და ერთსა და იმავე პირებს უკავშირდება. დამატებით შეიძლება ითქვას, რომ რადგან ეს წარწერები რომაული ტიპის აბანოს მახლობლად არის აღმოჩენილი, ხოლო რომაული გავლენა და სავარაუდო პრორომაული ორიენტაცია უფრო ამაზასპ I-ს ჰქონდა, როგორც ჩანს, სამივე წარწერა ამაზასპ პირველის ეპოქას უკავშირდება.

[692] D. Braund. Anagranes the ΤΡΟΦΕΥΣ : the Court of caucasian Iberia in the second-third centuries AD . In: Autour de la mer Noire. Hommage de Otar Lordkipanidzé. Besançon : Institut des Sciences et Techniques de l'Antiquité, (Collection « ISTA », 862). 2002. გვ. 23-34. ონლაინ ხელმისაწვდომია: www.persee.fr/doc/ista_0000-0000_2002_ant_862_1_1953 ბოლო ნახვა: 25.01.2022

## ანაგრანესის წარწერა მცხეთიდან მეფე ამაზასპის მოხსენიებით

მცხეთის არქეოლოგიის ინსტიტუტში დაცულია ერთ მთლიან ქვიშაქვის ფილაზე ამოკვეთილი მთავრული ასოებით შესრულებული ბერძნული წარწერა (N 01-6-81-1). ფილა არქეოლოგიურმა ექსპედიციამ 1996 წელს რომაული ტიპის აბანოს მახლობლად აღმოაჩინა. წარწერის ზომებია: სიგანე-32 სმ., სიმაღლე - 29 სმ., სისქე- 8 სმ. მართალია, ფილის ოთხივე წიბო კარგად არის დამუშავებული და არც დაზიანებულია, მაგრამ თ. ყაუხჩიშვილის აზრით, იგი არის გაგრძელება ასევე კარგად დამუშავებული ფილაზე დაწყებული წარწერისა.[693]

წარწერა გამოქვეყნებულია თ. ყაუხჩიშვილის მიერ.[694]

თ. ყაუხჩიშვილის აღწერით, წარწერის ასოები თანაბარია და ლამაზად გამოყვანილი (ასოების სიმაღლე - დაახლ. 2 ½ სმ., სიგანე დაახლ. 2 სმ.) წარწერა 8 სტრიქონს შეიცავს, თითო სტრიქონში 13-15 ასოა, გარდა მერვე სტრიქონისა, სადაც 10 ასოს შემდეგ უფრო წვრილი ხელით მიწერილია მთელი სიტყვა ორ სტრიქონად (პირველ სტრიქონზე 6 ასო, მეორეზე- 3) იმავე მთავრულით, რითაც შესრულებულია მთელი წარწერა.[695]

ΑΡΜΕΝΙΑCΟΥΟΛΟ-+
ΓΑΙCΟΥΓΥΝΑΙΚΙΔΕ
ΒΑCΙΛΕΩCΙΒΗΡΩΝ
ΜΕΓΑΛΟΥΜΑΖΑC
ΠΟΥΑΝΑΓΡΑΝΗCΟ
ΤΡΟΦΕVCΚΑΙΕΠΙΤΡ
ΠΟCΙΔΙΑΔΥΝΑΜΙ
ΤΟΒΑΛΑΝΙΟΝ ΑΦΙΕΡΩ
CEN

თ. ყაუხჩიშვილი ასე აღადგენს, ავსებს და თარგმნის ტექსტს:

**აღდგენილი:** Ἀρμενίας Οὐλογαίσου γυνακί δὲ βασιλέως Ἰβήρων μεγάλου Ἀμαζάσπου Ἀναγράνης ὁ τροφεύς καί ἐπίτρ[ο]πος ἰδίᾳ δυνάμει τὸ βαλανεῖον ἀφιέρωσεν.

**შევსებული:** [ ქალის სახელი მიცემით ბრუნვაში + θυγατρὶ δὲ βασιλέως] Ἀρμενίας Οὐλογαίσου γυνακί δὲ βασιλέως Ἰβήρων μεγάλου Ἀμαζάσπου Ἀναγράνης ὁ τροφεύς καί ἐπίτρ[ο]πος ἰδίᾳ δυνάμει τὸ βαλανεῖον ἀφιέρωσεν.

---

693 თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 227

694 თ. ყაუხჩიშვილი. ახალი ბერძნული წარწერა არმაზციხე-ბაგინეთიდან (II). 8. ნარკვევები. IV. საიუბილეო კრებული. 1998, გვ. 11-14

695 თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 227

**თარგმანი:** (ქალის სახელი მიცემით ბრუნვაში) არმენიის მეფის, ვოლოგეზეს ასულს, ხოლო იბერთა დიდი მეფის, ამაზასპეს მეუღლეს, ანაგრანესმა, მამამძუძემ და ეზოსმოძღვარმა, საკუთარი სახსრით (გაკეთებული) აბანო შესწირა.[696]

ამგვარად, წარწერა არის შეწირვითი ხასიათის. მასში მოხსენიებული არიან ისტორიული პირები: იბერიის დიდი მეფე, **ამაზასპი** და არმენიის მეფე **ვოლოგეზე.** ეს ორივე სახელი კარგად ცნობილია საისტორიო წყაროების მიხედვით. პირების იდენტიფიკაციასთან დაკავშირებით თ. ყაუხჩიშვილს მითითებული აქვს, რომ ამაზასპე II იყო ძე ფარსმან IV-ისა, რომელიც დაახლოებით III საუკუნის დასაწყისში მეფობდა, ასევე აღნიშნავს, რომ თუკი ეს შაპურ I-ის (242-272) წარწერაში ნახსენები ამაზასპეა, მისი მეფობა III ს-ის შუა წლებშიც გაგრძელდა. რაც შეეხება არმენიის მეფე ვოლოგეზეს (ვალარშ II), იგი 186-198 წლებში მართავდა ქვეყანას. წარწერიდან ირკვევა, რომ ვალარშის ასული იბერიის მეფის მეუღლეა.[697]

თ. ყაუხჩიშვილი მიიჩნევს, რომ სახელი „ანაგრანესი" ბერძნულია (ἄναγρον, ἄνιγρον 1. „ცოდვილი", რომელიც საჭიროებს რელიგიურ განწმენდას, მოკვეთილი, დაწყევლილი; 2. მიძღვნილი, შეწირული + დაბოლოება ης). ანაგრანესის თანამდებობის აღმნიშვნელი ტერმინებია: τροφεύς და ἐπίτροπος. ἐπίτροπος არის ეზოსმოძღვარი, ხოლო τροφεύς – აღმზრდელი, დამრიგებელი და გამგებელი, რასაც ქართულად „მამამძუძე" შეიძლება შეესაბამებოდეს.[698]

წარწერაში ნახსენები „ანაგრანესი", როგორც ისტორიული პირი, სხვა წყაროებიდან ცნობილი არ არის. მის შესახებ საგანგებო გამოკვლევა არსებობს,[699] რომელშიც დ. ბრონდი მიიჩნევს, რომ დედოფალ დრაკონტისის წარწერაში ბაგინეთიდან ნახსენები მამამძუძე და ეზოსმოძღვარი და ამ წარწერის მამამძუძე და ეზოსმოძღვარი ანაგრანესი ერთი და იგივე პიროვნებაა, აქედან გამომდინარე, დრაკონტისი შეიძლება იყოს არმენიის მეფის ასული, რომლის სახელიც ამ წარწერაში დაიკარგა.[700]

---

696 თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ 228

697 თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 228

698 თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ 228

699 D. Braund. Anagranes the ΤΡΟΦΕΥΣ : the Court of caucasian Iberia in the second-third centuries AD . In: Autour de la mer Noire. Hommage de Otar Lordkipanidzé. Besançon : Institut des Sciences et Techniques de l'Antiquité, (Collection « ISTA », 862). 2002. გვ. 23-34. ონლაინ ხელმისაწვდომია: www.persee.fr/doc/ista_0000-0000_2002_ant_862_1_1953 ბოლო ნახვა: 25.01.2022

700 D. Braund. Anagranes the ΤΡΟΦΕΥΣ : the Court of caucasian Iberia in the second-third centuries AD . In: Autour de la mer Noire. Hommage de Otar Lordkipanidzé. Besançon : Institut des Sciences et Techniques de l'Antiquité, (Collection « ISTA », 862). 2002. გვ 27. ონლაინ ხელმისაწვდომია: www.persee.fr/doc/ista_0000-0000_2002_ant_862_1_1953 ბოლო ნახვა: 25.01.2022

მოხსენიებული ისტორიული პირებისა და პალეოგრაფიული მონაცემების საფუძველზე, თ. ყაუხჩიშვილი წარწერას II-III სს-ით ათარიღებს. დამახასიათებელი ნიშნები: A-ს ორგვარი დაწერილობა – ბუნჩატეხილი და სწორი ხაზით; υ -ს ორნაირი გამოსახვა Υ-სა და V-ს მეშვეობით. ε, o, ς -მრგვალია, ასევე მომრგვალებულია. B, P, Φ-ის ნაწილებიც მომრგვალებულია, μ-ს გაშლილი აქვს გვერდითი ხაზები, მაგრამ კუთხოვანია. საინტერესოა ω-ს დაწერილობა – ორ პარალელურ ვერტიკალურ ზახს შორის შეერთებულია კუთხოვანი ჩატეხილი ხაზით. არის ერთი ლიგატურა (NH) და იტაციზმის ორი შემთხვევა: βαλανιον( = βαλανεῖον); δυνάμι (=δυνάμει). ἐπίτρπος არის შემსრულებლის უნებლიე შეცდომა, lapsus calami.[701]

საკითხის სრული გადაწყვეტისთვის საჭიროდ მიგვაჩნია წარწერაში მოხსენიებული პირების იდენტიფიკაციისთვის ყველა საჭირო ვარიანტის მიმოხილვა. დედოფალი დრაკონტისი, ისევე, როგორც მამამძუძე (მზრდელი) და ეზოსმოძღვარი ანაგრანესი, სხვა წყაროებიდან უცნობია, შესაბამისად, ისინი ვერც მეფე ამაზასპისა და ვოლოგეზეს იდენტიფიკაციისთვის და ვერც წარწერის ზუსტი დათარიღებისთვის ვერ დაგვეხმარება.

ამაზასპის ზუსტი იდენტიფიკაციისთვის უნდა ვახსენოთ ყველა ამაზასპი, რომელიც ჩვენთვის წყაროებიდან არის ცნობილი.

„მოქცევაი ქართლისაი"-დან და „ქართლის ცხოვრებიდან" ცნობილია „ორმეფობის" დროინდელი მეფე **ამაზასპი,** არსოკის მემკვიდრე,[702] რომელიც დერუკის („მოქცევაი ქართლისაი") თუ დეროკის („ქართლის ცხოვრება")[703] „თანამეფეა". ასევე ამ ორი წყაროდან ცნობილია მეორე **ამაზასპი, ღადამის (ადამის) შვილი** და რევ მართალის წინამორბედი. შაბურ პირველის ქააბა-ი-ზარდოშტის წარწერაში იხსენიება ასევე **იბერიის მეფე ამაზასპი,** რომელიც იბერიაში, როგორც ჩანს, III საუკუნის შუა ხანებში მეფობდა. ამ ამაზასპს გ. წერეთელი აიგივებდა კიდევ ერთ სპარსულ წარწერაში მოხსენიებულ უფლისწულთან – **ჰაბზასთან,**[704] ამ იდენტიფიკაციას ეთანხმებიან თ. მგალობლიშვილი და ს. რაპიც.[705] დამატებით უნდა აღინიშნოს,

---

[701] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ 228

[702] მოქცევაი ქართლისაი, შატბერდის კრებული. ძველი ქართული აგიოგრაფიული ლიტერატურის ძეგლები. წიგნი I (V-X სს.) რედაქტორი: ილია აბულაძე. თბილისი. 1963. ონლაინ ხელმისაწვდომია: http://titus.uni-frankfurt.de/texte/etcs/cauc/ageo/satberd/satbe.htm?satbe306.htm#Cod.Satb._Mokc._A_1 ბოლო ნახვა: 25.01.2022

[703] ქართლის ცხოვრება. ტექსტი დადგენილი ყველა ძირითადი ხელნაწერის მიხედვით სიმონ ყაუხჩიშვილის მიერ. ტ. I. თბილისი. 1955. ონლაინ ხელმისაწვდომია: http://titus.uni-frankfurt.de/texte/etcs/cauc/ageo/kcx1/kcx1.htm ბოლო ნახვა: 25.01.2022

[704] გ. წერეთელი, ივერია ახ. წ. მესამე საუკუნის ირანულ წყაროებში. ტექსტი გამოუქვეყნებელი ხელნაწერის სახით ინახება გ. წერეთლის არქივში, რომლითაც ისარგებლეს ს. რაპმა და თ. მგალობლიშვილმა

[705] T. Mgaloblishvili, S. H. Rapp. Manichaeism in Late Antique Georgia? In: In Search of Truth. Augustine, Manichaeism and other Gnosticism. Series: Nag Hammadi and Manichaean Studies, Volume: 74. Editors: Jacob Albert van den Berg, Annemaré Kotzé, Tobias Nicklas, and Madeleine Scopello. 2010. Brill, გვ. 263–290

რომ მგალობლიშვილი და რაპი ამ ამაზასპს და ანაგრანესის წარწერის ამაზასპს ერთმანეთთან აიგივებენ.[706] თუმცა, გამომდინარე იქიდან, რომ უფლისწული ჰაზზა მანიქეველია, მათი აზრით, ის შეიძლება იყოს მესამე საუკუნის მეფე ამაზასპი, ასევე ანაგრანესის წარწერის ამაზასპი, მაგრამ არა „ქართლის ცხოვრების“ ამაზასპი, ღადამის ძე, გამომდინარე იქიდან, რომ მანიქეველობა ამაზასპ ღადამის ძის მეფობისას ჯერ არ არსებობდა. შესაბამისად, ამაზასპ ღადამის ძის თაობაზე მგალობლიშვილი და რაპი მხოლოდ „ქართლის ცხოვრების“ ცნობების არსებობას აღიარებენ და ეპიგრაფიკული ძეგლებიდან ცნობილი ამაზასპი მათთვის მხოლოდ ამაზასპ მესამეა[707]. ამასთან, ამაზასპ მესამე მათთვის პართიის კანდიდატია იბერიის ტახტზე პრორომაული ორიენტაციის მირდატ მეორის წინააღმდეგ, შესაბამისად, ანტი-მეფე.[708]  ს. რაპი და თ. მგალობლიშვილი მეფე ვოლოგეზეს მეშვეობით ანაგრანესის წარწერების დათარიღების საკითხს არ განიხილავენ და, შესაბამისად, მათი მსჯელობაც საკმარისად დამაჯერებელი არ არის.

მცხეთის ვესპასიანეს წარწერაში იხსენიება **იამაზასპუჰი,** რომელიც ზოგი მეცნიერის მიერ მიჩნეულია უფლისწულად, თუმცა თ. ყაუხჩიშვილის თარგმანით დაზუსტებულია, რომ ეს არა ამაზასპია, როგორც ეს დრაკონტისის და ანაგრანესის წარწერაშია, არამედ იამაზასპუჰი,[709] გარდა ამისა, კონტექსტით ჩანს, რომ „იამაზასპუჰი“ დედოფალი უნდა იყოს და არა უფლისწული. ერთი და იმავე ფუძით ქალის და მამაკაცის სახელის არსებობა იბერიაში უჩვეულო არ ჩანს. მაგალითისთვის მეფე ღადამი და დედამისი, შვილიშვილის, ღადამის შვილის, ამაზასპის რეგენტი,  ღადანაც საკმარისია. შესაბამისად, რადგან ვესპასიანეს წარწერის იამაზასპუჰი ქალია და არა მამაკაცი, დრაკონტისისა და ანაგრანესის წარწერებთან კავშირში არ უნდა იყოს.

არსებობს კიდევ ერთი ამაზასპი, რომელიც რომში აღმოჩენილ ახ. წ. II საუკუნის წარწერაში იხსენიება, თუმცა ეს ამაზასპი მეფე არ ყოფილა, მხოლოდ სამეფო დინასტიას მიეკუთვნებოდა და არც შემდგომ არ უმეფია, როგორც ჩანს, ის ტრაიანუსის აღმოსავლური ექსპედიციის დროს დაიღ-

---

706 T. Mgaloblishvili, S. H. Rapp. Manichaeism in Late Antique Georgia? In: In Search of Truth. Augustine, Manichaeism and other Gnosticism. Series:  Nag Hammadi and Manichaean Studies, Volume: 74. Editors: Jacob Albert van den Berg, Annemaré Kotzé, Tobias Nicklas, and Madeleine Scopello. 2010. Brill, გვ. 273

707 T. Mgaloblishvili, S. H. Rapp. Manichaeism in Late Antique Georgia? In: In Search of Truth. Augustine, Manichaeism and other Gnosticism. Series:  Nag Hammadi and Manichaean Studies, Volume: 74. Editors: Jacob Albert van den Berg, Annemaré Kotzé, Tobias Nicklas, and Madeleine Scopello. 2010. Brill, გვ. 273

708 T. Mgaloblishvili, S. H. Rapp. Manichaeism in Late Antique Georgia? In: In Search of Truth. Augustine, Manichaeism and other Gnosticism. Series:  Nag Hammadi and Manichaean Studies, Volume: 74. Editors: Jacob Albert van den Berg, Annemaré Kotzé, Tobias Nicklas, and Madeleine Scopello. 2010. Brill, გვ. 275

709 თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი.  2000, გვ. 25

უპა. შესაბამისად, ეს ამაზასპიც ვერ იქნება ანაგრანესის და დრაკონტისის წარწერებში მოხსენიებული ამაზასპი.

დაგვრჩა მხოლოდ სპარსული წარწერების ამაზასპი და „ქართლის ცხოვრებისა“ და „მოქცევაი ქართლისაის“ ორი ამაზასპი. სპარსული წარწერების ამაზასპთან მიმართების გადასაჭრელად საჭიროა ორი აბსოლუტური ნარატივის გათვალისწინება:

- სპარსული წარწერების ამაზასპი, რომელიც სავარაუდოდ იგივე ჰაბზაა, III საუკუნის 60-იან წლებში მეფობდა
- ანაგრანესის წარწერაში მოხსენიებული ამაზასპი არმენიის მეფე ვოლოგეზეს (ვალარშ I ან ვალარშ II) უმცროსი თანამედროვეა, გამომდინარე იქიდან, რომ მის შვილზეა დაქორწინებული

არმენიის მეფე ვოლოგეზეს უმცროსი თანამედროვე, იქნება ეს ვალარშ I თუ ვალარშ II, არ შეიძლება იყოს III საუკუნის 60-იანი წლების მმართველი, რადგან ვალარშ II-ის მმართველობა 198 წელს სრულდება და ქორწინებაც, რომელიც სავარაუდოდ, ორი სამეფო ოჯახის დაახლოებას ისახავდა მიზნად, მის მმართველობაში მოხდებოდა. გარდა ამისა, გასათვალისწინებელია ისიც, რომ, შესაძლებელია, ქორწინება ვალარშ II-ის სიკვდილის შემდეგაც მომხდარიყო, თუმცა, არა 60 წლის შემდეგ, გამომდინარე იქიდან, რომ მისი შვილი უკვე საქორწინო ასაკისა აღარ იქნებოდა. შესაბამისად, სპარსული წარწერების ამაზასპი ანაგრანესის და დრაკონტისის წარწერებთან დაკავშირებული მეფე ამაზასპი ვერ იქნება.

ახლა რაც შეეხება „ქართლისა ცხოვრებასა“ და „მოქცევაი ქართლისაი“-ში მოხსენიებულ ამაზასპ I-სა და ამაზასპ II-ს. რა ვიცით მათ შესახებ?

ამაზასპ I-ის შესახებ საკმაოდ მწირი ცნობები მოგვეპოვება. იგი მოხსენიებულია, როგორც დეროკის (დერუკის) „თანამეფე“. კ. თუმანოვი მიიჩნევს, რომ იგი 106-116 წწ. მეფობდა და იყო მითრიდატე I-ის (მიჰრდატ I) შვილი. მისი აზრით, ის ასევე ვესპასიანეს სტელის ამაზასპია, (რაც ჩვენ შეუძლებლად მიგვაჩნია (იხ. ზემოთ), ასევე სერაფიტას წარწერის ხსეფარნუგი. ამ მითრიდატეს ძმაა რომის ეპიტაფიაში მოხსენიებული ამაზასპი, რომლის სახელიც, როგორც ჩანს, ძმისშვილს დაარქვეს. ამაზასპ I-ის უმცროსი თანამედროვეა არმენიის მეფე ვალარშ (ვოლოგეზ) I (117-140 წწ.),[710] რომელიც ამავდროულად პართელი უფლისწული იყო. ამ უკანასკნელის სიკვდილის შემდეგ რომაელებმა სომხეთში სოჰემუსი გაამეფეს. „ქართლის ცხოვრებისა“ და „მოქცევაი ქართლისაი“-ის მიხედვით, ამაზასპის შემდეგ მეფობს ფარსმან ქველი, რომელიც ჰადრიანუსისა და ანტონიუს პიუსის თანამედროვედ მიიჩნევა და მისი მეფობაც რომის იმპერატორების

[710] G. A. Bournoutian. A Concise History of the Armenian People: (from Ancient Times to the Present) (2 ed.). Mazda Publishers. 2002, გვ. 42

მიხედვით თარიღდება, თუმცა, არ არსებობს არავითარი მტკიცებულება, რომ ჰადრიანუსი რომის იმპერატორი და ფარსმან ქველი ქართლის მეფე ერთსა და იმავე წელს გახდნენ; შესაბამისად, დასაშვებია, რომ ჰადრიანუსის თანამედროვე მცირე ხნით ამაზასპ I ყოფილიყო. თუ ეს ასეა, ბუნებრივია, რომ ამაზასპი ვალარშის თანამედროვე მმართველიც გამოდის. ამ შემთხვევაში, დრაკონტის დედოფლის და ანაგრანესის წარწერებში მოხსენიებული მეფეები - იბერიის მეფე ამაზასპი და არმენიის მეფე ვოლოგეზე (ვალარში) შეაძლოა, რომ ამაზასპ I და ვალარშ I იყვნენ.

ამაზასპ II-ის შესახებ „მოქცევაი ქართლისაი" მხოლოდ სახელს გვამცნობს, ვიცით მისი წინამორბედი მეფე - ფარსმანი და მომდევნო - რევ მართალი. „ქართლის ცხოვრება" საკმაოდ ვრცელ ნარატივს გვთავაზობს და მის მიხედვით, შემდეგი მნიშვნელოვანი ცნობები შეგვიძლია გამოვყოთ:

- ✓ ამაზასპ II-მდე დაზუსტებით მეფობდნენ ფარსმან ქველი, მისი მემკვიდრე ადამი, რომელიც ახ. წ. 161-164 წწ. მეფობდა,[711] შემდეგ ადამის შვილის, ფარსმანის სახელით მართავს დედოფალი ღადანა. როგორც ჩანს, ამ ფარსმანმა სრულწლოვანებამდე მიაღწია და საკუთარი სახელით ქვეყნის მართვაც მოასწრო, მხოლოდ მას შემდეგ გამეფდა მისი ძე ამაზასპი, შესაბამისად, ამაზასპ II-ის გამეფების ქვედა ქრონოლოგიური ზღვარი 180 წელს დაბლა არ ჩამოდის.
- ✓ ამაზასპის მეფობის პირველ წლებში მის მმართველობას ქვეყნის შიგნით წინააღმდეგობა არ მოჰყოლია, მან რამდენიმე ბრძოლა გადაიხადა ოსების წინააღმდეგ და ერისთავები და სპასპეტი მას გვერდში ედგნენ
- ✓ სომხეთი თავიდან მისი მოკავშირე იყო, ხოლო შემდეგ განუდგა მას
- ✓ ამაზასპი სომხეთის მოკავშირეობის დაკარგვის შემდეგ სპარსელებს უკავშირდება (?)
- ✓ ამაზასპის წინააღმდეგ გამოდიან, ოსები, „მეგრნი", სომეხთა მეფე, ამაზასპის ერისთავები, „ბერძენნი" (ანუ რომაელნი).
- ✓ ამაზასპის დამარცხების შემდეგ „სომეხთა მეფის მიერ გამეფებული" რევ მართალი **ამაზასპის დისწული და სომეხთა მეფის შვილია.**

დავუშვათ, ანაგრანესის წარწერის ამაზასპი არის ქართლის ცხოვრების ამაზასპ II. მაშინ, „ქართლის ცხოვრების" და ამ წარწერის მონაცემების შეჯერების საფუძველზე გამოდის, რომ ამაზასპს ცოლად ჰყოლია სომეხთა მეფის, ვოლოგეზეს ასული (დრაკონტისი ?) და ამასთან, მისი და ცოლად გაჰყოლია სომეხთა მეფე ვოლოგეზეს? ჩვენი აზრით, ასეთი ორმაგი დი-

[711] ადამის გამეფების ქრონოლოგიასთან დაკავშირებით იხ. ჩვენი სტატია: N. Phiphia. King Pacorus/Bakur of Lazi. Proceedings in Archaeology and History of Ancient and Medieval Black Sea Region. №11. 2019, გვ. 484—490

ნასტიური ქორწინება გამორიცხულია. ეს დინასტიური ქორწინება ამაზასპის მეფობის დასაწყისში მოხდა, როცა მას დანამდვილებით კარგი ურთიერთობა ჰქონდა სომეხთა მეფესთან და იბერიის სოციალური კონტრაქტიც ზოგადად მშვიდ ხასიათს ატარებდა; მეფეს თავიდან არავინ აჯანყებია, ის მხოლოდ გარეშე მტრებს ებრძოდა, ხოლო რევ მართალის დედა, ამაზასპის და, გამომდინარე იქიდან, რომ რევ მართალი ამაზასპის უმცროსი თანამედროვეა, ან ძმის ქორწინების პარალელურად დაქორწინდა, ან – მის შემდეგ. საფიქრებელია, რომ შემდეგ მოხდა. მაგრამ, ჩვენი აზრით, ორმაგი დინასტიური ქორწინება მაინც გამორიცხულია. გამოდის, რომ ან ამაზასპ II  არ არის ანაგრანესის წარწერის ამაზასპი, ან ვოლოგეზ II არ არის ამაზასპის დის ქმარი და შესაბამისად, არც რევ მართალის მამა,[712] თუ შეიძლება რევ მართალის მამად სომეხი მივიჩნიოთ და ეს  არის ვოლოგეზ II, მაშინ, ჩვენი აზრით, მცხეთის წარწერების ამაზასპის ამაზასპ II-სთან იდენტიფიკაცია შეუძლებელია.

აქ გასათვალისწინებელია ერთი მომენტი – რომაულ სტილში აბანოს მოწყობა უფრო პრორომაული ან მინიმუმ რომაული გავლენის მქონე მეფეს შეეძლო, ამ ორი ამაზასპიდან ასეთი უფრო ამაზასპ პირველია, ამ წარწერის ამაზასპის დაკავშირება უფრო მასთან შეიძლება.

ახლა რაც შეეხება ანაგრანესის ტიტულს და პიროვნებას. ამასთან დაკავშირებით საინტერესო აზრი გამოთქვა დ. ბრონდმა. იგი აღნიშნავს, რომ სელევკიდებისა და პტოლემაიოსების კარზე τροφεύς-ის თანამდებობა არსებობდა და ელინისტური ხანის იბერიაზე გავლენა სწორედ ამ ქვეყნებიდან ჩანს და ფუნქციებიც, სავარაუდოდ, მსგავსი უნდა ყოფილიყო. გარდა ამისა, გამომდინარე იქიდან, რომ დედოფალი სომეხია, ბრონდი გამოთქვამს ვარაუდს, რომ ანაგრანესი მისი აღმზრდელია და სავარაუდოდ თავადაც სომეხი: „we cannot assume that a king would always appoint a τροφεύς from within his kingdom: an outsider might well be préférable“,[713] თუმცა, იმავე სტატიაში დასაშვებად მიიჩნევს, რომ ანაგრანესი, შესაძლოა, იბერიელი ყოფილიყო.[714]

ამასთან დაკავშირებით აღვნიშნავთ, რომ, პირველ რიგში, არ არსებობს

[712] ვოლოგეზის იდენტიფიკაციას ამაზასპის დის ქმართან ლ. თუმანოვი და, მოგვიანებით ს. რაპი ემხრობიან, თუმცა, გარდა ზოგადი ქრონოლოგიური შტრიხებისა, არავითარი დამატებითი არგუმენტი არ გააჩნიათ

[713] D. Braund. Anagranes the ΤΡΟΦΕΥΣ : the Court of caucasian Iberia in the second-third centuries AD . In: Autour de la mer Noire. Hommage de Otar Lordkipanidzé. Besançon : Institut des Sciences et Techniques de l'Antiquité, (Collection « ISTA », 862). 2002. გვ. 27, 30.  ონლაინ ხელმისაწვდომია: www.persee.fr/doc/ista_0000-0000_2002_ant_862_1_1953   ბოლო ნახვა: 25.01.2022

[714] D. Braund. Anagranes the ΤΡΟΦΕΥΣ : the Court of caucasian Iberia in the second-third centuries AD . In: Autour de la mer Noire. Hommage de Otar Lordkipanidzé. Besançon : Institut des Sciences et Techniques de l'Antiquité, (Collection « ISTA », 862). 2002. გვ. 27, 30.  ონლაინ ხელმისაწვდომია: www.persee.fr/doc/ista_0000-0000_2002_ant_862_1_1953  ბოლო ნახვა: 25.01.2022

არავითარი მტკიცებულება, რომ ანაგრანესი დედოფლის გამზრდელია. ამ კონტექსტთან სულ სამი წარწერა არის დაკავშირებული, აქედან პირველში (იხ. ზემოთ) პირდაპირ წერია, რომ ის მეფის მამამძუძეა,[715] მეორეში (იხ. ქვემოთ) ასევე პირდაპირ წერია, რომ ის მეფის მამამძუძეა,[716] შესაბამისად, ამ საკითხში სადავო არაფერი არ არის. რაც შეეხება მის ეთნიკურ კუთვნილებას, აქაც არაფერია საკამათო, დ. ბრონდს მისი სომხობის არგუმენტად მხოლოდ თავისი დაშვება მოჰყავს, რომ ის დედოფლის მზრდელია. ზემოხსენებულიდან გამომდინარე, ამაზე ანაგრანესის სომხობის დაფუძნება გამორიცხულია, გარდა ამისა, აღსანიშნავია ისიც, რომ ანაგრანესი მამამძუძეობასთან ერთად ეზოსმოძღვარია. ეზოსმოძღვარი, როგორც ეს სერაფიტას წარწერიდან ირკვევა, „მეფის მრავალი გამარჯვების მომპოვებელია“,[717] ანუ სარდალი, სავარაუდოდ, სპასპეტი, რომელიც ნაკლებ სავარაუდოა, რომ იბერიაში სომეხი ყოფილიყო, მით უფრო ისეთ კონიუნქტურაში, როდესაც ქართლს ხშირად უწევდა სომხეთთან დაპირისპირება.

715 თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 227

716 თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 228-229

717 Г. В. Церетели. Армазская билингва. Двуязычная надпись, найденная при археологических раскопках в Мцхета-Армази. Тбилиси, Издательство Академии наук Грузинской ССР. 1941, გვ. 23-24; საქართველოს ისტორიის ნარკვევები. I. თბილისი, გამომცემლობა: საბჭოთა საქართველო. 1970, გვ. 770

## ანაგრანესის წარწერა იბერთა ასულების მოხსენიებით

ზაგინეთის გათხრებისას 1993 და 1996 წლის ექსპედიციების მიერ აღმოჩენილი იქნა ქვიშაქვის ფილების 2 ფრაგმენტი, რომლებიც ერთი მთლიანი ფილის ნაწილებს წარმოადგენდა (ორივე ფრაგმენტის ზომებია: 34 სმ. X 24 სმ. X 8-9 სმ).

თ. ყაუხჩიშვილის აღწერით, ამჟამად დაცულია 8 სტრიქონი. აქედან პირველი ოთხის მხოლოდ მარცხენა ნაწილია შემორჩენილი, ხოლო ქვემოთა 4 სტრიქონი - ზედაზე ორჯერ მეტი სიფართოვით, თუმცა, მასაც აკლია მარჯვენა მხარე. ასოები თავისუფლადაა ნაწერი და კარგადაა გამოყვანილი. ასოების სიმაღლე ყველა სტრიქონში ერთნაირია (3 სმ.). როგორც ჩანს, წარწერის დასაწყისი უფრო ფართოდ იყო ნაწერი. დაცულია 16 ასო (ზოგიერთი ასო ნახმარია რამდენჯერმე), სრულ ანბანს აკლია 7 ასო (ζ, κ, ξ, π, τ, χ, ψ).[718]

**ტრანსკრიფცია:**

ΒΑΣΙΛ..

ΩΣ. ΑΝ...

ΕΥΣ ΒΟ...

ΟΥ. ΒΑ...

ΡΗΛΙΗΟΙΑ..

ΙΒΗΡΩΝΘΥΓΑ

ΩΝ ΘΕΟΥΟ...

ΔΕΜΕΓΑΛΟ

თ. ყაუხჩიშვილი ასე აღადგენს და თარგმნის ტექსტს:

**აღდგენილი ვარიანტი:** Βασιλ[έως]...ως. Ἀν[αγράνης?] [τροφ]εὺς. βο ου. βα... ρηλιηοια...Ἰβήρων θυγα[τέρ]. ων θεοῦ <ου> δέ μεγάλο[υ]

**თარგმანი:** მეფის ...მამამძუძემ ანაგრანესმა (?)... იბერთა ასულთა ღმრთისა, ხოლო დიდისა...[719]

თ. ყაუხჩიშვილი მიიჩნევს, რომ თუ მისი დაშვება მართებულია და ΑΝ... ΕΥΣ არის Ἀναγράνης τροφεὺς, მეფის სახელი, შესაძლოა, „ამაზასპოსი" იყო.[720]

თ. ყაუხჩიშვილი კომენტარში აღნიშნავს, რომ ამ შეწირვით წარწერაში, სავარაუდოდ, ლაპარაკია მეფეზე, იბერთა (მეფის?) ასულებზე, ღმერთზე და რაღაცა დიდზე (μεγάλου), იბერთა მეფის ასულებს მეფის მოხელემ

[718] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 228-229

[719] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 228-229

[720] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 228-229

შესწირა რაღაცა. μεγάλου აქ θεοῦ-ს მსაზღვრელი უნდა იყოს. რაც შეეხება V სტრიქონის დასაწყისს (ρηλιηοια...), თუ ეს სიტყვა საკუთარი სახელია ან მისი დაბოლოება, თ. ყაუხჩიშვილი მიიჩნევს, რომ ფორმის აღდგენა ასეა შესაძლებელი: Κύριλλα, Κυρίλλη, Κυριλλοῦς, Μυριλέα – ეს ქალთა სახელებია. მართალია, მამაკაცის ასეთი სახელებიც ბევრია, მაგრამ ქალის ან ქალების სახელები უნდა იყოს.[721] წარწერაში უნდა ყოფილიყო მეფის სახელი, შემდეგ - მისი მოხელის და იბერთა (მეფის) ასულთა სახელები (ან ერთი მაინც) და მერე დიდი ღმერთისადმი ვედრება. კონკრეტულად რთულია იმის დადგენა, რა გაკეთდა და რა შეეწირათ მეფის ასულებს და რას ევედრებიან დიდ ღმერთს.[722]

თ. ყაუხჩიშვილი წარწერას ასოთა მოხაზულობის მიხედვით სავარაუდოდ II-III საუკუნეებით ათარიღებს, ამის საფუძველი მასში ერთმანეთის პარალელურად გამოყენებული მრგვალი და კუთხოვანი ასოებია (C, O, E, Ω). ყურადსაღებია II და IV სტრიქონებში დასმული სიტყვათგამყოფი თითო წერტილი, რომელიც ხშირად გამოიყენება ჰადრიანუსის დროიდან (II ს-ის 30-იანი წლებიდან) III საუკუნის შუა წლებამდე.[723]

ეს წარწერა დაკავშირებულია ამ პერიოდით დათარიღებულ ორ სხვა წარწერასთან – დედოფალ დრაკონტისის წარწერასთან და ანაგრანესის წარწერასთან მეფე ამაზასპის მოხსენიებით. თ. ყაუხჩიშვილის ვარაუდი მეფე ამაზასპის მოხსენიებასთან დაკავშირებით სწორია, გამომდინარე იქიდან, რომ სხვა წარწერებიდან ჩანს, რომ ანაგრანესი მეფე ამაზასპის მამამძუძეა.

ერთი სიტყვის დასაწყისს βο თ. ყაუხჩიშვილი არ აღადგენს და არ თარგმნის. ამასთან დაკავშირებით დანამდვილებით იმის თქმა შეიძლება რომ ეს სიტყვის დასაწყისია. ასე უამრავი სიტყვა იწყება, მაგრამ ჩვენი ყურადღება მიიქცია იმან, რომ სტატისტიკურად წარწერებში ყველაზე ხშირად ეს ასოთა კომბინაცია გვხვდება, როგორც სიტყვა „βολῆ“-ს ნაწილი. მისი ერთერთი მნიშვნელობა არის „გადასახადი“. იმის გათვალისწინებით, რომ ანაგრანესი სხვა დანარჩენ წარწერებში ჩანს, როგორც შემწირველი, სპონსორი სხვადასხვა მშენებლობებისა, არ არის გამორიცხული, აქაც იგივე მნიშვნელობით იყოს ეს სიტყვა გამოყენებული. როგორც ჩანს, მშენებლობის განხორციელებისთვის გარკვეული გადასახადის გაღება გახდა საჭირო, თუმცა, ვის მიერ, რთული სათქმელია.

---

[721] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 228-229

[722] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 228-229

[723] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 228-229

## წარწერა ანტინოეს მედალზე სამთავროდან

საქართველოს ეროვნული მუზეუმის არქეოლოგიის განყოფილებაში დაცულია (N (2 - 23)/25) მცხეთაში, სამთავროს უბანში 1920 წელს აღმოჩენილი ბრინჯაოს სქელი, მრგვალი მედალი.

თ. ყაუხჩიშვილის აღწერილობით, მედლის ავერსზე გამოხატულია დიდებულის თავი. თავის გასწვრივ, ორსავე მხარეს არის ბერძნული წარწერა. რევერსზე გამოსახულია ჰერმესი მწყემსის კომბლით და მის გვერდზე – თავდახრილი ხარით, წინ – მცენარითა და ზემოთ ვარსკვლავით. ერთი წარწერა მკაფიოა, ხოლო მეორე – ნაწილობრივ დაზიანებული.[724]

წარწერებს ასე კითხულობს და თარგმნის თ. ყაუხჩიშვილი:

ΑΝΤΙΝΟΟΝ | ΘΕΟΝΗΠΑΤΡΙC

Ἀντίνοον θεόν, ἡ πατρίς

ანტინოეს, ღმერთს, სამშობლო

ΑΔΡΙΑΝΩΥ | ΒΙΘΥΝΙ[Ε]ΟΝ

Ἁδριανοῦ Βιθυνι[έ]ων

ადრიანეს ბითვინიონელთაგან.[725]

ჰადრიანუსი თავისი და ბითვინიელთა სამშობლოს სახელით გაღმერთებულ ანტინოეს უძღვნის ამ მედალს.

ანტინოე (ანტინოოსი), წარმოშობით ბითვინიელი, იმპერატორ ჰადრიანუსის სატრფო იყო. 130 წელს იგი ტრაგიკულად აღესრულა (ნილოსში დაიხრჩო). ანტინოეს კულტი ჰადრიანუსმა მისი გარდაცვალებიდან (130 წ.) მალევე დააწესა და მის პატივსაცემად ქანდაკებები აღიმართა რომის იმპერიის სხვადასხვა ქალაქში, გამოუშვა მონეტები და მედლები მისი გამოსახულებით. ვარსკვლავს უწოდეს ანტინოეს სახელი. ანტინოე აღიქმებოდა როგორც ახალგაზრდობის და სილამაზის ეტალონი. მისი კულტის პოპულარიზაციას იმპერატორი განსაკუთრებით აღმოსავლეთში ახდენდა, მაგრამ ანტინოეს კულტი ჯერ კიდევ II საუკუნეში გახდა კრიტიკის საგანი, ორი ძირითადი მიზეზით: ის ჰომოსექსუალიზმის სიმბოლოდ იყო მიჩნეული და ასევე ჩვეულებრივი მოკვდავი იყო. მოგვიანებით, ქრისტიანობის დამკვიდრებასთან ერთად კიდევ უფრო აკრიტიკებდნენ მისი კულტის დაწესებას და მასთან დაკავშირებული ქანდაკებების ნაწილი გაანადგურეს[726]. საინტერესოა ანტინოეს მედლის იბერიაში, სამთავროს უბანში მისი აღმოჩენა. ბუნებრივია, უცნობია, რა გზით შეიძლებოდა ის მოხ-

[724] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 267

[725] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 267

[726] ანტინოეს კულტთან დაკავშირებით დაწვრილებით იხ. R. Lambert. Beloved and God: Story of Hadrian and Antinous. George Weidenfeld & Nicolson. 1984

ვედრილიყო მცხეთაში — თავად იბერიელი დიდებულის მიერ შეძენილი ნივთია რომის იმპერიის აღმოსავლეთ პრონციებში მოგზაურობისას, თუ რომელიმე რომაელი იმპერატორის საჩუქარი. მედალი არ შეიძლება ყოფილიყო ჰადრიანუსის მიერ მეფე ფარსმანისთვის გამოგზავნილ საჩუქრებს შორისაც, რადგან ჰადრიანუსის მიერ ფარსმანის მიპატიჟებისას ანტინოე ჯერ დაღუპული არ იყო.

ისტორიული მონაცემებით და პალეოგრაფიული ნიშნებით (Ω-ს გამოყენება O-ს მაგივრად) თ. ყაუხჩიშვილი წარწერას ათარიღებს II ს-ის I ნახევრით.[727]

წარწერა გამოცემულია ს. მაკალათიასა[728] და თ. ყაუხჩიშვილის[729] მიერ.

727 თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 267

728 ს. მაკალათია. 1920-1924 წწ. საქართველოში აღმოჩენილი ზოგიერთი ნეკროპოლისის დათარიღებისათვის. საქართველოს მუზეუმის მოამბე. 1928, გვ. 177-180

729 თ. ყაუხჩიშვილი. ბერძნული წარწერები საქართველოში. თბილისი, საქართველოს სსრ მეცნიერებათა აკადემიის გამომცემლობა. 1951, გვ 267-268

## კოვაკის/კუაკის წარწერა სამთავროდან

საქართველოს მუზეუმის გლიპტიკის კაბინეტში დაცულია (N300) სამთავროს სამაროვანზე ქალის სამარხში 1940 წელს აღმოჩენილი რკინის ბეჭედი (იხ. დანართი 38). რკინის ბეჭედს აქვს თვალი – იასპის ოვალური ქვა (ზომები 19 მმ X 16 მმ). ქვაზე გამოსახულია ძროხა, ხბო და ძროხაზე ფოთლებგადმოფენილი ხე. გემა მიჩნეულია ადგილობრივ ნახელავად.[730] გამოსახულების ქვემოთ არის ბერძნული ასომთავრული წარწერა, რაც ანაბეჭდზე იკითხება:

ΚΟΥΑ / Κ

Κουάκ

კოვაკ (კუაკ).

თ. ყაუხჩიშვილის აზრით, ეს უნდა იყოს ქალის სახელი (ნივთი ქალის სამარხშია მოპოვებული), ნივთი მისი საბეჭდავი უნდა ყოფილიყო.[731] სახელი ირანული (?) წარმოშობისაა. ამის საფუძველს თ. ყაუხჩიშვილს აძლევს ანალოგიური აღნაგობის სახელის, „კარპ-აკ" ის ირანულ წარმოშობაზე ნიბერგის მოსაზრება.[732]

დათარიღების საფუძველი თ. ყაუხჩიშვილის აზრით, შემდეგია: დამწერლობის თვალსაზრისით, წარწერა მაინცადამაინც რელიეფური არ არის. ზოგიერთი ასოს მოხაზულობით (A, Y) და ენობრივი მონაცემებით (υ გადმოსცემს „ვ" ბგერას თუ ου- კომპლექსი გადმოსცემს?) წარწერა შეიძლება დათარიღდეს პირველი საუკუნეებით.[733] მხატვრული ანალიზის საფუძველზე ნივთი II საუკუნით თარიღდება.[734]

წარწერა გამოცემულია თ. ყაუხჩიშვილის მიერ.[735]

როგორც წყარო საინტერესოა იმით, რომ ამდიდრებს რეგიონის პროსოპოგრაფიულ ბაზას, სხვა მხრივ, მისი ინფორმატიული შესაძლებლობები შეზღუდულია.

---

730 თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 261

731 თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 261

732 H.S. Nyberg, Quelques inscriptions antiques découvertes récemment en Géorgie (Ex Erano Rudbergiano qui est Erani vol. XLI). Gotoburgi, 1946. გვ. 228-243, სადაც იგი აღნიშნავს, რომ კარპაკი აშკარად ნიშნავს „ლამაზს"- გვ. 231

733 თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 261

734 მარგ. ლორთქიფანიძე. ძველი საქართველოს გლიპტიკური ძეგლების კორპუსი. თბილისი, გამომცემლობა: მეცნიერება. 1969, გვ. 136

735 თ. ყაუხჩიშვილი. ბერძნული წარწერები საქართველოში. თბილისი, საქართველოს სსრ მეცნიერებათა აკადემიის გამომცემლობა. 1951, გვ. 259-260

## ასპავრუკ პიტიახშის წარწერა

საქართველოს ეროვნული მუზეუმის სეიფში (N(ა 40)/(I 18)) დაცულია 1940 წელს არმაზის ხევთან, ე.წ. ასპავრუკის სამარხში ნაპოვნი ადგილობრივი წარმოების ოქროს ბეჭედი – საბეჭდავი, რომლის თვლად ჩასმულია სარდიონის ქვის გემა (ზომები 21 მმ. X 17 მმ.) მამაკაცის ბიუსტის პროფილის გამოსახულებით (იხ. დანართი 39). გამოსახულების ირგვლივ, თ. ყაუხჩიშვილის აღწერით, სამ მხარეს საგანგებოდ ნეგატიურად გამოყვანილი ბერძნული წარწერაა (მარცხენა ნაწილში ორი სტრიქონია).[736] წარწერის ტრანსკრიფცია შემდეგია:

ΑCΠΑΥΡΟΥ/ΚΙC ΠΙΤΙΑΞΗ/C

თ. ყაუხჩიშვილი ასე კითხულობს და თარგმნის ტექსტს:[737]

Ἀσπαυρούκις πιτιάξης

ასპავრუკი პიტიახში.

ნივთი წარმოადგენს პიტიახშის ინსიგნიას. ძველი იბერიის ამ მოღვაწის სახელი ირანულია, ბერძნულად იქნებოდა Ἀσπαυρούκος. თუმცა, ს. ყაუხჩიშვილი უთითებს, რომ „რომაელების გავლენით, ბერძნულ პირთა სახელებში, ιος ბოლოკიდურის ნაცვლად დამკვიდრა ις ბოლოკიდური[738]... ამ წარწერაშიც Ἀσπαυρούκιος ფორმის ნაცვლად არის Ἀσπαυρούκις.[739] ხოლო თავად სახელი, ნიბერგის ვარაუდით, ირანულია.[740] ვ. ი. აბაევს ეს სახელი სკვითურ-ალანურად მიაჩნია.[741] ამ მოსაზრებას ეთანხმება ნ. პრიუდომიც.[742]

დათარიღებისას თ.ყაუხჩიშვილი ეყრდნობა ასოთა მოხაზულობას (ასოთა კუთხეების ჩაღრმავება, მრგვალი ς, ο, ρ, ξ) და სახელის ფორმას (Ἀσπαυρούκις), რაც მიუთითებს რომაულ ხანაზე.[743] ისტორიული რეალი-

[736] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 260

[737] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 260

[738] ს. ყაუხჩიშვილი. არმაზში აღმოჩენილი ბერძნული წარწერები: მეცნიერებათა აკადემიის მოამბე. ტ. II. N 1-2. 1941, გვ. 169

[739] ს. ყაუხჩიშვილი. არმაზში აღმოჩენილი ბერძნული წარწერები: მეცნიერებათა აკადემიის მოამბე. ტ. II. N 1-2. 1941, გვ. 169

[740] H.S. Nyberg. Quelques inscriptions antiques découvertes récemment en Géorgie (Ex Erano Rudbergiano qui est Erani vol. XLI). Gotoburgi. 1946, გვ. 230-231

[741] В. И. Абаев. Осетинский язык и фольклор. Издательство Академии Наук СССР. Москва-Ленинград, 1949, გვ. 157. ონლაინ ხელმისაწვდომია: http://i.ironau.ru/pdf/osjazfolk1949.pdf ბოლო ნახვა: 20.01.2022

[742] N. J. Preud'homme. La stèle des victoires du Pitahs Sargas et la réaffirmation de la domination royale en Ibérie du Caucase. Camenulae 22, janvier 2019, გვ. 10. ონლაინ ხელმისაწვდომია: https://lettres.sorbonne-universite.fr/sites/default/files/media/2020-06/cam22preud_hommebat.pdf ბოლო ნახვა: 20.01.2022

[743] H.S. Nyberg. Quelques inscriptions antiques découvertes récemment en Géorgie (Ex Erano Rudbergiano qui est Erani vol. XLI). Gotoburgi. 1946, გვ. 260; თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ისტორიის ძველი ბერძნული წყაროები. თბილისი, გამომცემლობა: პროგრამა ლოგოსი. 2019, გვ. 250-251

ების გათვალისწინებით (არმაზის ბილინგვა, არმაზის ხევის სამარხები და იქ დაცული ინვენტარის თარიღები) ნივთი და მისი წარწერა ახ. წ. II-III სს-ის უნდა იყოს. გემის მხატვრული ანალიზი უფრო აზუსტებს დათარიღებას, რომლის მიხედვითაც იგი ახ. წ. II საუკუნის მიწურულისაა.[744]

ამ წარწერის და მცხეთიდან მომდინარე რამდენიმე წარწერის საფუძველზე ს. რაპი აღნიშნავს, რომ კავკასიელი პიტიახშები იბერიაში სასანიანების მმართველობამდე მინიმუმ სამი მეოთხედი საუკუნით ადრე არსებობდნენ.[745] ბუნებრივია, მისი ეს დასკვნა ნიშნავს იმას, რომ პიტიახში ირანის მოხელეს წარმოადგენდა, თუმცა, აღსანიშნავია, რომ ეს თანამდებობა იბერიის სამეფო კარზეც არსებობდა. მ. ბახტაძე აღნიშნავს, რომ არმაზისხევის პიტიახშები იბერიის მეფის ცენტრალური სამოხელეო აპარატის ყველაზე დიდი და მნიშვნელოვანი თანამდებობაა, შესაძლოა, მეფის შემდგომ მეორე პირიც კი[746]. შესაბამისად, ასპავრუკიც იბერიის მეფის მოხელეა.

[744] მარგ. ლორთქიფანიძე. ძველი საქართველოს გლიპტიკური ძეგლების კორპუსი. თბილისი. 1969, გვ. 133

[745] S. H. Rapp Jr. The Sasanian World through Georgian Eyes: Caucasia and the Iranian Commonwealth in Late Antique Georgian Literature. Ashgate Publishing, Ltd. 2014, გვ. 65

[746] მ. ბახტაძე. ერისთავობის ინსტიტუტი საქართველოში. თბილისი, გამომცემლობა: არტანუჯი. 2003, გვ. 33

## ოსტიის წარწერა ფარსმან ქველის რომში ვიზიტის შესახებ

1958 წელს გერმანელმა მეცნიერმა ჰ. ნესელჰაუფმა გამოაქვეყნა იტალიაში, ოსტიაში, მდ. ტიბრის შესართავში ახლად აღმოჩენილი წარწერა ახ. წ. II საუკუნის დასაწყისისა (იხ. დანართი 40).[747] აღმოჩენის გარემოებების შესახებ უფრო კონკრეტული დეტალები უცნობია, რადგან მომპოვებელი კოლექციონერი აღმოჩენიდან მალევე გარდაიცვალა.[748] საქართველოში პირველად ეს წარწერა ალ. გამყრელიძემ გამოაქვეყნა. წარწერის ტექსტი მან შემდეგნაირად აღადგინა და თარგმნა:[749]

[…..]SIAN[US (ან …STAN[US)………….
[…L.ANNIUS?]FABIANUS, ……………..
[(თარიღი)]PHARASMAN [ES REX IBERORUM… CUM FILIO]
[(სახელი)] E ET UXORE PHR……………
……….REDDIDIT.V K. APR…………….
……….I NON.MAI.DIEM,[QUA]……….
……….VIT GLADIA[TO(RUM)]………..
…………..MXI…………………………...
……………S………………………………

[…..]სიან[უს (ან …სტან[უს)………….
[…ლუციუს ანიუს?]ფაბიანუს, ……………..
[(თარიღი)] ფარსმანი [მეფე იბერთა… შვილით]
[(სახელი)] ით და მეუღლით ფრ……………
……….მისცა (დაუბრუნა) აპრილის კალენდებამდე 5
……….დღით ადრე მაისის ნონებამდე ერთი……….
……….დღით ადრე გლადია[ტორთა]………..
…………..1011…………………………...
……………ს………………………………

თანამედროვე კვლევების საფუძველზე, ტექსტის სრული, აღდგენილი ვერსია შემდეგნაირად გამოიყურება:

Css [T. H]oeni[us Severus]
[M. Peducaeus Priscinus]
Suf. Kal. Mart. [...]

[747] H. Nesselhauf. Ein neues Fragment der Fasten von Ostia. Athenaeum. Pavia. Vol. 36, 1958.
[748] ალ. გამყრელიძე. ლათინური წარწერა ფარსმან მეფის შესახებ ოსტიიდან. ჟ. ცისკარი. 1959. მეორე გამოცემა იხ. კრებულში: იბერია-კოლხეთი. №4. თბილისი. 2008, გვ. 122 .
[749] ალ. გამყრელიძე. ლათინური წარწერა ფარსმან მეფის შესახებ ოსტიიდან. ჟ. ცისკარი. 1959. მეორე გამოცემა იხ. კრებულში: იბერია-კოლხეთი. №4. 2თბილისი. 2008, გვ. 122.

Suf. Kal. Mai. [...]
Suf. Kal. Jul. [...]
Suf. Kal. Nov.? [...]**sian**[us? ...]
[L. Annius] **Fabianus**
IIviri [...]
[...]

[...] **Pharasman**[es rex Iberorum ... cum filio]
[...]**e et uxore Phr**[... cui Imp. Antoninus Aug. regnum]
[amplius] **reddidit v. K. Apr**. [...]
[...]**i. Non. Mai. diem** [qua ...]
[...]**vit gladiat**[orum ...]
[...]**MXI**
[v]ocitatae sunt [...]
[...]ea exornata [...]
[...]t dedicavit X[... K. Nov. ara et statuae Imp.]
[Antonio Aug. et d]ivae Faustinae [ob insignem eorum]
[concor]
[diam in foro de]dicatae.[750]

ტექსტი ასე შეიძლება ითარგმნოს:

[კონსულები: ტიტუს ჰენიუს სევერუსი
მარკუს პრედუკეუს პრისკინუსი]
[სუფექტუს კონსულები მარტის კალენდებიდან...]
[სუფექტუს კონსულები მაისის კალენდებიდან...]
[სუფექტუს კონსულები ივლისის კალენდებიდან...]
[სუფექტუს კონსულები ნოემბრის (?) კალენდებიდან]...სიან...
[ლუციუს ანნიუს] ფაბიანუსი
[დეცემვირები: ...
...]

[...] ფარსმან[ესი, იბერიელთა მეფე... შვილთან ერთად]

და ცოლით ფრ [...რომელსაც იმპერატორ ანტონინუს ავგუსტუსმა ძალაუფლება]

[უფრო ფართო ] დაუბრუნა/უბოძა, აპრილის კალენდებზე [როდესაც? ე.კ.-quando]

[750] CIL XIV, 244. Epigraphic-Datebank Clauss/Slaby, Manfred Clauss, Anne Kolb, Wolfgang A.Slaby, Barbara Woitas. EDCS-20200012. ონლაინ ხელმისაწვდომია: https://db.edcs.eu/epigr/epi_url.php?s_sprache=en&p_publication=CIL+14%2C+00244&r_sortierung=Belegstelle ბოლო ნახვა: 29.07.2022

[…] გლადიატორთა

[…] 1011

[]მოხმობილი იყვნენ [...]

[...] (ქალღმერთი(? ე.კ.-**d**ea?) მორთული [...]

[...] მიუძღვნა X [... ნოემბრის კალენდებზე საკურთხეველი და ქანდაკებები იმპერატორ]

[ანტონინუს ავგუსტუსს და]ქალღმერთ ფაუსტინას [ნიშნად მათი]

[თანხმობის(?) ე.კ. –concor**diam** (?)]

[ფორუმზე მი]ძღვნილნი

ვინაიდან წარწერის აღმოჩენის დროისთვის Fasti Ostienses-ის არაერთი ჩანაწერი დაუთარიღებელი იყო და ზოგ შემთხვევაში, მაგალითად, 141-144 წლების ჩანაწერები არ იყო შემორჩენილი, წარწერის შექმნის ზუსტი დროის დასადგენად მნიშვნელოვანი აღმოჩნდა აქ ნახსენები საკუთარი სახელები.

აღდგენილი ვერსიის მეექვსე სტრიქონში მითითებული პირის (sian) იდენტიფიკაციის საკითხი სახელის ფრაგმენტულად შემორჩენის და წაკითხვის სხვადასხვა შესაძლებლობის გამო, საკმაოდ გართულებულია. რაც შეეხება მეორე სტრიქონს, აქ ნამდვილად იკითხება **Fabianus - ფაბიანუსი,** რომელსაც წარწერის შესრულების დროისთვის ერთ-ერთ მოქმედ კონსულად მიჩნევენ და აიგივებენ **ლუციუს ანიუს ფაბიანუსთან**, რომელიც 135-167 წლამდე დაკიის გამგებლად ჩანს. 50-იან წლებში ლუციუს ანიუს ფაბიანუსის კონსულობის შესახებ ჯერ მხოლოდ ვარაუდი არსებობდა და ნესელჰაუფმაც ეს საკითხი ღიად დატოვა, 80-იან წლებში ნ. ლომოურიც ჯერ კიდევ არასაკმარისად მიიჩნევდა ინფორმაციას მისი კონსულობის შესახებ[751]. 2013 წელს ვ. ეკმა გამოაქვეყნა სტატია, ანტონიუს პიუსის ეპოქაში კონსულების სიის შესახებ, რომელიც ფასტების მიხედვით დაადგინა და დააზუსტა ლუციუს ანიუს ფაბიანუსის კონსულობის რეალურობა. კონკრეტულად მან მიუთითა, რომ ლუციუს ანიუს ფაბიანუსი კონსული იყო 141 წლის ნოემბერ-დეკემბერში.[752] ამავდროულად ვ. ეკი უთითებს ისეთ ქრონოლოგიურ მონაკვეთებსაც, როდესაც კონსულის ვინაობა უცნობია. კერძოდ, ასეთია, 138 წლის ივლისი-სექტემბერი, 139 წლის მაისი-ივნისი, 140 წლის ივლისი-სექტემბერი, **141 წლის მარტი-აპ-**

[751] Н. Ломоури. Грузино-Римские взаймоотношения. ч. 1. Политические отношения. Тбилиси, Издательство Тбилисского университета. 1981, გვ. 198

[752] W. Eck. Die Fasti consulares der Regierungszeit des Antoninus Pius.Eine Bestandsaufnahme seit Géza Alföldys Konsulat undSenatorenstand. Studia Epigraphica in memoriam Géza Alföldy. Abhandlundgen zur alten geschichte. Band 61.Bonn. Rd. Rudolf Habelt GMBH. 2013, გვ. 73

**რილი, 143 წლის აპრილი-მაისი** და ოქტომბერი-დეკემბერი, **149 წლის აპ-რილი-მაისი** და ოქტომბერი-დეკემბერი, 156 წლის მაისი-სექტემბერი, **161 წლის აპრილი-ივლისი.**[753]

საბოლოოდ მან დაასკვნა, რომ ლუციუს ანიუს ფაბიანუსი ნამდვილად იყო კონსულ სუფექტუსი 141 წლის ნოემბერ-დეკემბერში.[754] საყურადღე-ბოა, რომ ოსტიის ამ წარწერის დათარიღების კვლევისას მეცნიერებს 142 წელიც დასაშვებად მიაჩნიათ.[755]

რაც შეეხება მეორე სტრიქონს, აქ აშკარად მოხსენიებულია მეფე ფარ-სმანი და გამომდინარე იქიდან, რომ ამ ეპოქაში მხოლოდ ფარსმან ქველია ცნობილი, წარწერის ფარსმანის იდენტიფიკაცია მეფე ფარსმან ქველთან ეჭვს არ იწვევს, მით უფრო, რომ ფარსმანის რომში ვიზიტის საკითხი ნა-რატიული წყაროებიდანაც ცნობილია, კონკრეტულად ამის შესახებ მოგ-ვითხრობს დიონ კასიუსი, რომლის თხზულების შესაბამის პასაჟს ჩვენ ქვემოთ დავუბრუნდებით.[756]

მიჩნეულია, რომ სტრიქონის გაგრძელებაში ფარსმანის შვილის სახე-ლი უნდა იყოს მოხსენიებული. მეცნიერებს მეფისწულის სახელის დაკავ-შირება ფარსმანის შემდგომ გამეფებულ და არმაზის ბილინგვაში მოხსენი-ებულ ქსეფარნუგთან არც უცდიათ, რადგან ქსეფარნუგი, რომელიც, არმა-ზის ბილინგვის მიხედვით, ფარსმანის შემდეგ მეფობს, მისი ლეგიტიმური მემკვიდრე და შვილი, როგორც ჩანს, არ ყოფილა, რაკი არმაზის ბილინ-გვაში ქსეფარნუგი ერთადერთია, ვისი ნათესაური კავშირიც წინა თაობის მისი ოჯახის წევრთან არ იხსენიება; ამის საფუძველზე გ. მელიქიშვილი ქსეფარნუგს სავსებით სამართლიანად უზურპატორად მიიჩნევს.[757]

წყაროებიდან, კერძოდ „ქართლის ცხოვრებიდან" ცნობილია ფარსმა-ნის ერთადერთი შვილი – ესაა დედოფალ ღადანასთან გაჩენილი შვილი – ადამი, რომელიც მამის გარდაცვალებასთან დაკავშირებული გარკვე-ული პერიპეტიების შემდეგ სამი წლის განმავლობაში მეფობდა და მალევე გარდაიცვალა. „ქართლის ცხოვრების" თანახმად, მას მცირეწლოვანი მემ-კვიდრე მაინც დარჩა, რომლის რეგენტი იყო ბებიამისი, ღადანა. ფარსმან ქველის გარდაცვალების თარიღად ჩვენ 161-163 წლებს შორის შუალედს

[753] W. Eck. Die Fasti consulares der Regierungszeit des Antoninus Pius.Eine Bestandsaufnahme seit Géza Alföldys Konsulat undSenatorenstand. Studia Epigraphica in memoriam Géza Alföldy. Abhandlundgen zur alten geschichte. Band 61. Bonn. Rd. Rudolf Habelt GMBH. 2013, გვ. 72-80

[754] W. Eck. Die Fasti consulares der Regierungszeit des Antoninus Pius.Eine Bestandsaufnahme seit Géza Alföldys Konsulat undSenatorenstand. Studia Epigraphica in memoriam Géza Alföldy. Abhandlundgen zur alten geschichte. Band 61. Bonn. Rd. Rudolf Habelt GMBH. 2013, გვ. 73

[755] Pharasmanes II. In: Brill's New Pauly. Encyclopaedia of the Ancient World. Edited by Hubert Cancik and Helmuth Schneider. Vol. 5. Leiden-Boston. Brill. 2004, გვ. 922

[756] Cassius Dio, Historia Romana. LXX, 2. იხ. ნ. ლომოური. დიონ კასიუსის ცნობები საქართველოს შესახებ. თბილისი, გამომცემლობა: მეცნიერება. 1966, გვ. 82

[757] გ. მელიქიშვილი. საქართველო ახ. წ. I-III საუკუნეებში. საქართველოს ისტორიის ნარკვევები. ტ. I. თბილისი, გამომცემლობა: საბჭოთა საქართველო. 1970, გვ. 366

ვვარაუდობთ, რადგან ლუციუს ვერუსის პართული ექსპედიციის დრო-ისთვის ან მისი დაწყების შემდეგ მალევე ის ცოცხალი აღარ ჩანს (ამასთან დაკავშირებით, იხ. ლუციუს ვერუსის პართულ ექსპედიციასთან დაკავში-რებული წარწერა რომიდან, ასევე მეფე ბაკურის წარწერები). შესაბამისად, თუ ოსტიის წარწერაში სავარაუდოდ ნახსენები ფარსმანის ვაჟი იგივე შვი-ლია[758], რომელიც „ქართლის ცხოვრებაში" ჩანს, იგი რომში ყოფნისას უკ-ვე ზრდასრული ან ზრდასრულობას მიახლოებული ყმაწვილია, რადგან, როგორც ამას დიონ კასიუსი აღნიშნავს, იგი მამამისთან და იბერიის სხვა დიდებულებთან ერთად შეიარაღებულ ასპარეზობაში მონაწილეობს.[759]

მეოთხე სტრიქონში, როგორც ჩანს, ფარსმანის მეუღლის სახელია მოხ-სენიებული. აქ გარკვევით ჩანს დასაწყისი „PHR", რომელსაც ელნიცკი სა-ერთოდ ფარსმანის სახელის დასაწყისად მიიჩნევდა,[760] თუმცა, როგორც ნ. ლომოურმა სავსებით სამართლიანად აღნიშნა, ერთი და იმავე წარწერაში, ორი სტრიქონის დაშორებით, არ შეიძლება ერთი და იგივე პირის სახელი ასეთი დონის ოფიციალურ დოკუმენტში ერთგან მითითებული იყოს სწო-რად, ხოლო მეორეგან — არასწორად.[761] შესაბამისად, მეცნიერები უფრო იქითკენ იხრებიან, რომ აქ ფარსმანის მეუღლის სახელია და ის ირანული წარმოშობისა უნდა იყო,[762] თუმცა, ფარსმანის მეუღლის სახელის უფრო ზუსტი იდენტიფიკაცია ამ ფრაგმენტის მიხედვით რთულია. „ქართლის ცხოვრების" მიხედვით, როგორც აღინიშნა, ფარსმანის მეუღლეს ღადანა ერქვა და მისი დაკავშირება წარწერაში მოხსენიერული სახელის PHR და-საწყისთან რთულია. გამომდინარე იმ მოცემულობიდან, რომ ფარსმანის მეუღლის სახელი მხოლოდ ლეონტი მროველთან არის დადასტურებუ-ლი, შესაძლებელია ვიფიქროთ, რომ ფარსმანის მეუღლეს სულაც არ ერქვა ის სახელი, რომელიც XI საუკუნის ავტორთანაა მითითებული, ამასთან, შესაძლებელია, სხვადასხვა ცოლზეც იყოს საუბარი.

მომდევნო სტრიქონების აღდგენილ ტექსტში საუბარია ანტონინუს პიუსის მიერ ფარსმანისთვის ბოძებულ „უფრო დიდ ძალაუფლებაზე", რაც ეხმიანება დიონ კასიუსთან დაცული პასაჟის ფრაზას: τε ἀρχὴν ἐπηύξησε – „ანტონინუსმა განავრცო მისი სამფლობელო",[763] რის შემდეგაც მოთხრო-

[758] ალ. გამყრელიძეს საეჭვოდ მიაჩნია, რომ ფარსმანს მემკვიდრე შვილი წაეყვანა რომში. იხ. ალ. გამყრელიძე, ლათინური წარწერა ფარსმან მეფის შესახებ ოსტიიდან. ჟ. ცისკარი. 1959. მეორე გამოცემა იხ. კრებულში: იბერია-კოლხეთი. №4. 2008. თბილისი, გვ. 128

[759] Cassius Dio, Historia Romana. LXX, 2

[760] Л. Е. Эльницкий. О малоизученных или утраченных греческих и латинских надписях Закавказия. Вестник древней истории (ВДИ). 1964. №2, გვ. 142

[761] Н. Ломоури. Грузино-Римские взаймоотношения. ч. 1. Политические отношения. Тбилиси, Издательство Тбилисского университета. 1981, გვ. 200

[762] Н. Ломоури. Грузино-Римские взаймоотношения. ч. 1. Политические отношения. Тбилиси, Издательство Тбилисского университета. 1981, გვ. 200-201

[763] Cassius Dio, Historia Romana. LXX, 2

ბილია აპრილის კალენდებზე ჩატარებულ გლადიატორთა ორთაბრძოლაზე, სადაც დიდი ალბათობით, MXI - 1011 გლადიატორი ან მხეცი მონაწილეობდა. შემდეგ აღწერილია, როგორც ჩანს, რელიგიური რიტუალი, რომელიც მიმდინარეობდა ქალღმერთის ქანდაკების მორთვით და მსხვერპლშეწირვით. აქვე ნახსენებია ნოემბრის კალენდებზე აღმართული სამსახვერპლო და ქანდაკებები, რომლებიც ქალღმერთ ფაუსტინას და ანტონინუს პიუსს ეძღვნებოდა, რასაც ასევე შესწირეს მსხვერპლი, რაც იყო იმპერატორისა და ფარსმანის თანხმობის ნიშანი.

დაწვრილებით გავაანალიზოთ ტექსტში წარმოდგენილი ინფორმაცია. ჩვენი აზრით, ცხოველთა თუ გლადიატორთა დიდი რაოდენობა (რაც მრავალდღიან დღესასწაულზე მიანიშნებს), ქალღმერთის ქანდაკებისთვის პატივის მიგება და რაც მთავარია — აპრილის კალენდების ხსენება იმაზე მიუთითებს, რომ რომ აქ აღწერილია აპრილის მეგალენსია (Megalensia/ Megalenses Ludi), რომელიც რომში 4-10 აპრილის განმავლობაში ტარდებოდა და ეძღვნებოდა Magna Mater-ს, რომელიც იყო რომში პუნიკური ომების შემდეგ დამკვიდრებული კიბელეს რომაული შესატყვისი.[764]

ამ დღესასწაულის დროს საზეიმო პროცესია, ნადიმები, თამაშობები (მათ შორის- მსხვერპლშეწირვები) იმართებოდა. კიბელეს ქანდაკება საზეიმოდ ირთვებოდა და მას საგანგებო ძღვენს მიართმევდნენ ხოლმე.[765]

წარწერის მომდევნო მონაკვეთში ნახსენებია ქალღმერთი ფაუსტინა, რომლის საკურთხეველი და ქანდაკება ნოემბრის კალენდებზე იყო აღმართული. ქალღმერთი ფაუსტინა, რომელსაც ამ დღესასწაულზე პატივი მიაგეს, არის ანტონინუს პიუსის განღმრთობილი მეუღლე, რომელიც, მეცნიერთა ვარაუდით, 140 წლის ოქტომბერში ან ნოემბერში გარდაიცვალა.[766] საყურადღებოა, რომ იმპერატორს იმდენად უყვარდა მეუღლე, რომ იგი აღარასოდეს დაქორწინებულა და დიდხანს იყო ღრმად დამწუხრებული.[767] ცნობილია, რომ ანტონინუს პიუსმა მეუღლის გარდაცვალებისთანავე თხოვნით მიმართა სენატს მეუღლის ქალღმერთად შერაცხვის შესახებ და მის საპატივსაცემოდ ფაუსტინას აპოთეოზის ამსახველი სვეტი და მოგვიანებით — ტაძარიც ააგებინა რომის ფორუმზე, ასევე სენატმა ფაუსტინას ოქროს და ვერცხლის ქანდაკებების რომში დადგმის ბრძანებაც გამოსცა.[768]

[764] MEGALE´SIA, MEGALENSIA. A Dictionary of Greek and Roman Antiquities. William Smith, LLD. William Wayte. G. E. Marindin. Albemarle Street, London. John Murray. 1890. ონლაინ ხელმისაწვდომია: http://www.perseus.tufts.edu/hopper/text?doc=Perseus:text:1999.04.0063:id=megalesia-cn ბოლო ნახვა: 29.07.2022

[765] Th. Wiedemann. Emperors and Gladiators. London Routledge. 1995, გვ. 11-12

[766] Anth. Birley. Marcus Aurelius. London and New York. Routledge, 2000, გვ. 243

[767] J. B. Bury. A History of Roman Empire from its Foundation to the death of Marcus Aurelius, New York, Harper, 1893, გვ. 528

[768] Historia Augusta, Pius, 6.7.

შესაბამისად, წარწერის შესრულების მომენტისთვის ფაუსტინა უკვე გარდაცვლილია, განღმრთობილია და მის საპატივსაცემოდ სამსხვერპლო და ქანდაკებაცაა აღმართული. წარწერაში აღნიშნულია, რომ სამსხვერპლო ქანდაკება ნოემბრის კალენდებზეა აღმართული და წელი დაზუსტებული არ არის, რადგან, ჩვენი ვარაუდით, წარწერის შესრულების მომენტში ფაუსტინა დიდი ხნის გარდაცვლილი არ იყო. აქვე შევნიშნავდით, რომ სიტყვა concordia „თანხმობა“, რომელიც ბოლო სტრიქონში შეიძლება იყოს აღდგენილი, გარკვეულწილად უკავშირდება განღმრთობილ ფაუსტინას, რადგან მისი გამოსახულება, ქალღმერთ კონკორდიას სახით, აღმოჩენილი იქნა რომში და ამჟამად კაპიტოლიუმის მუზეუმშია დაცული.[769] ვფიქრობთ, მისი თაყვანისცემა ქალღმერთ კიბელეს დღესასწაულზე სრულიად დასაშვებია იმის გათვალისწინებით, რომ კიბელეს რომაული ეპითეტი არის Magna Mater - „დიდი დედა“. ცნობილია, რომ ფაუსტინა ითვლებოდა სანიმუშო დედად, მან ოთხი შვილი გაუჩინა იმპერატორს.

საბოლოო დასკვნებამდე კიდევ ერთხელ განვიხილოთ დიონ კასიუსთან დაცული ცნობა ფარსმანის რომში ვიზიტის შესახებ.

„ὅτι Φαρασμάνῃ τῷ Ἴβηρι ἐς τὴν Ῥώμην μετὰ τῆς γυναικὸς ἐλθόντι τήν τε ἀρχὴν ἐπηύξησε καὶ θῦσαι ἐν τῷ Καπιτωλίῳ ἐφῆκεν, ἀνδριάντα τε ἐπὶ ἵππου ἐν τῷ Ἐνυείῳ ἔστησε, καὶ γυμνασίαν αὐτοῦ τε καὶ τοῦ υἱέος τῶν τε ἄλλων πρώτων Ἰβήρων ἐν ὅπλοις εἶδεν.“

ქართულად ეს მონაკვეთი ასე შეიძლება ითარგმნოს:

„როდესაც იბერიელი ფარასმანესი მოვიდა რომში მეუღლესთან ერთად, ანტონიუსმა განავრცო მისი სამფლობელო, ნება დართო მას რომ მსხვერპლი შეეწირა კაპიტოლიუმში, აღმართა ცხენოსანი ქანდაკება მელინას (Ἐνυείῳ) ტაძარში და ესწრებოდა შეიარაღებულ შეჯიბრებას, (γυμνασίαν ὅπλοις) რომელშიც ეს წინამძღოლი, მისი ვაჟი და სხვა წარჩინებული იბერიელები იღებდნენ მონაწილეობას“ (LXX. 2.1).

ამრიგად, დიდი ალბათობით, ფარსმანი ამალითურთ რომს 141 წელს მეგალენსიას დღესასწაულის დროს ეწვია. რაც შეეხება კაპიტოლიუმზე მსხვერპლის შეწირვას, ეს კონკრეტულ დღესასწაულს არ უკავშირდებოდა, რადგან ცნობილია, რომ კაპიტოლიუმზე მსხვერპლშეწირვა იყო ე.წ ოქროს სტანდარტი რომთან ალიანსის დასადასტურებლად.[770]

ახლა რაც შეეხება ფარსმანის ვიზიტის საკითხს და კონტექსტს. მეფე ფარსმან ქველს გართულებული ურთიერთობა ჰქონდა იმპერატორ ჰად-

[769] M. Beckmann. Diva Faustina: coinage and cult in Rome and the provinces. New York: American Numismatic Society. 2012, გვ. 85–86

[770] L. Masri. Rome, Diplomacy, and the Rituals of Empire. Historia 65, 2016/3; 325-347.

რიანუსთან და რადგან ეს საკითხი საყოველთაოდ ცნობილია, ამის განხილვას ახლა არ შევუდგებით. აღვნიშნავთ მხოლოდ იმას, რომ თავიდან არსებობდა ვარაუდი, რომ ფარსმანის ვიზიტი ჰადრიანუსის დროს შედგა, თუმცა, შემდგომმა კვლევებმა დაადასტურა, რომ ეს დაუსაბუთებელი მოსაზრება იყო. ეს შეცდომა ქართულ ისტორიოგრაფიაში დაამკვიდრა ვ.ვ. ლატიშევის მიერ დიონ კასიუსის თხზულების შევსების მცდელობამ, მ. ინაძემ[771] და შემდეგში, ნ. ლომოურმაც მიუთითა, რომ ამ აზრს საფუძველი არ ჰქონდა.[772]

კარგადაა ცნობილი, რომ ფარსმანის ურთიერთობა რომთან გამოსწორდა სწორედ ანტონინუს პიუსის დროს, როგორც ჩანს, მისი მმართველობის საკმაოდ ადრეულ ეტაპზე, რის ნიშნადაც ანტონინუსმა ის რომში მიიწვია. ფარსმანი რომში ოჯახით და ამალით ჩავიდა და სწორედ ეს ვითარება აისახა კიდეც ამ წარწერაში. ცნობილია, რომ ფასტები ასახავდა ერთი წლის განმავლობაში მომხდარ მოვლენებს, შესაბამისად, არსებობს ფასტების 142 წლის ჩანაწერები, სადაც უკვე სხვა კონსულების სახელები ფიგურირებს.

„ოსტიური ფასტების“ წარწერის მიხედვით, ერთის მხრივ, დასტურდება დიონ კასიუსის მიერ მოყვანილი ცნობის სისწორე ფარსმანის რომში ჩასვლის შესახებ და ივსება ახალი დეტალებით, მეორეს მხრივ – დგინდება ფარსმანის რომში ვიზიტის ზუსტი თარიღი – 141 წლის აპრილ-მაისი. ასევე, ჩვენი აზრით, საყურადღებოა, რომ ვიზიტის ამ თარიღით შეიძლება ვიმსჯელოთ რომის საგარეო პოლიტიკისთვის ამ ფაქტის მნიშვნელობაზე – მიუხედავად ახლადგარდაცვლილი მეუღლის გამო ღრმა მწუხარებისა, იმპერატორმა აღარ გადადო ფარსმანის რომში მოწვევა და გულუხვად უმასპინძლა იბერიელთა მეფეს და მის ამალას; რაც, როგორც წლის ყველაზე ღირშესანიშნავი მოვლენა, აისახა ოსტიის წარწერაში.

[771] მ. ინაძე, იბერიისა და რომის ურთიერთობა II საუკუნის პირველ ნახევარში. ისტორიის ინსტიტუტის შრომები. ტ. 1. თბილისი. 1955, გვ. 313-328

[772] Н. Ломоури. Грузино-Римские взаймоотношения. ч. 1. Политические отношения. Тбилиси, Издательство Тбилисского университета. 1981, გვ. 197

## არმაზის ბილინგვა

1945 წლის 25 ნოემბერს[773] არმაზისხევში აღმოჩნდა ბაზალტის მართკუთხა სტელა, რომლის ზედა ნაწილი მომრგვალებულია. სტელის ქვედა ნაწილის კიდეები უმნიშვნელოდ ჩამომტვრეულია. ქვაზე ორენოვანი წარწერაა წარმოდგენილი (იხ. დანართი 41). ზედა, მომრგვალებულ ნაწილზე მოცემულია ბერძნული წარწერა (ზომები 55X 35 სმ), ხოლო ქვედა ნაწილზე – არამეული. წარწერას არაერთი გამოკვლევა მიეძღვნა, როგორც საქართველოში,[774] ისე საზღვარგარეთ.[775] ბერძნული წარწერა ლამაზი და თანაბრად მოყვანილი მთავრული ასოებით, 10 სტრიქონადაა შესრულებული.

წარწერის ტრანსლიტერაცია შემდეგია:

ΣΗΡΑΠΕΙΤΙΣΖΗΟΥΑΧΟΥ
ΤΟΥΝΕΩΤΕΡΟΥΠΙΤΙΑΞΟΥ
ΘΥΓΑΤΗΡΠΟΥΠΛΙΚΙΟΥΑΓΡΙΠΠΑΠΙΤΙΑΞΟΥ
ΥΙΟΥΙΩΔΜΑΝΓΑΝΟΥΓΥΝΗ
ΤΟΥΠΟΛΛΑΣΝΕΙΚΑΣΠΟΙΗΣΑΝΤΟΣ
ΕΠΙΤΡΟΠΟΥΒΑΣΙΛΕΩΣ ΙΒΗΡΩΝ
ΜΕΓΑΛΟΥΞΗΦΑΡΝΟΥΓΟΥΑΠΕΘΑΝΕ
ΝΕΩΤΕΡΑΕΤΩΝΚΑ
ΗΤΙΣΤΟΚΑΛΛΟΣΑΜΕΙΜΗΤΟΝ
ΕΙΧΕ

---

773 1940 წელს - **თ. ყაუხჩიშვილი.** საქართველოს ისტორიის ძველი ბერძნული წყაროები. თბილისი, გამომცემლობა: პროგრამა ლოგოსი. 2019, გვ. 246; 1940 წლის შემოდგომაზე - **Bruce M. Metzger**. A Greek and Aramaic Inscription Discovered at Armazi in Georgia. Journal of Near Eastern Studies Vol. 15, No. 1 (Jan., 1956), გვ. 18-26

774 **გ. წერეთელი.** არმაზის ბილინგვა. თბილისი. საქართველოს სსრ მეცნიერებათა აკადემიის გამომცემლობა, ენიმკის მოამბე. XIII. 1942; **ს. ყაუხჩიშვილი,** არმაზში აღმოჩენილი ბერძნული წარწერები: მეცნიერებათა აკადემიის მოამბე, ტ. II. N 1-2. 1941, გვ. 171-175; **А. Шанидзе.** Данные греческо-пехлевийской билингвы из Армази для истории термина ეზოისმოძღვარი- Эзоисмодзгуар-и в древне-грузинском, საქართველოს სსრ მეცნიერებათა აკადემიის მოამბე. II. 1-2. 1941, გვ. 181-187; **G. Tseretheli**. A Bilingual Inscription from Armazi near Mcḫeta in Georgia. The Journal of Roman Studies. Vol. 33. Parts 1 and 2. 1943, გვ. 82-86; **გ. ლომთათიძე**. საქართველოს მოსახლეობის სოციალური და კულტურული დახასიათებისათვის ახ. წ. I-III სს. ისტორიის ინსტიტუტის შრომები. I. 1955, გვ. 359; **ო. ლორთქიფანიძე.** ანტიკური სამყარო და ქართლის სამეფო. თბილისი, გამომცემლობა: მეცნიერება. 1968; **თ. ყაუხჩიშვილი.** საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. I. დასავლეთ საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 1999, გვ. 255-256; **თ. ყაუხჩიშვილი**. საქართველოს ისტორიის ძველი ბერძნული წყაროები. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2019

775 **B. M. Metzger.** Sources on the Alans A Critical Compilationby Agusti Alemany. Brill. 2000; **Bruce M. Metzger.** A Greek and Aramaic Inscription Discovered at Armazi in Georgia. Journal of Near Eastern Studies Vol. 15, No. 1 (Jan., 1956), გვ. 18-26; **H.S. Nyberg.** Quelques inscriptions antiques découvertes récemment en Géorgie (Ex Erano Rudbergiano qui est Erani vol. XLI). Gotoburgi, 1946

ხოლო ტექსტი აღდგენილია ასე:

1. Σηραπειτίς Ζηουάχου
2. τοῦ νεωτέρου πιτιάξου
3. θυγάτηρ Πουπλικίου Ἀγρίππα πιτιάξου
4. υἱοῦ ᾿Ιωδμανγάνου γυνή
5. τοῦ πολλάς νείκας ποιήσαντος
6. ἐπιτρόπου βασιλέως ᾿Ιβήρων
7. μεγάλου Ξηφαρνούγου Ἀέθανε
8. νεωτέρα ἐτῶν Κα
9. ἥτις τό κάλλος ἀμείμητον
10. εἶχε

რაც შეეხება დათარიღებას, წარწერას მიაკუთვნებენ:

1. წარწერაში ნახსენებ ისტორიულ პირებზე დაყრდნობით (არამეული ტექსტის გათვალისწინებით) ა) II ს-ის II ნახევარს;[776] ბ) III საუკუნის I ნახევარს.[777]

2. პალეოგრაფიული ნიშნებისა და ენობრივი მონაცემების მიხედვით – II-III საუკუნეებს. *(პალეოგრაფიული ნიშნები:* „მრგვალი ε, σ, მრგვალი და სამკბილა ω, მორკალული შუა ნაწილით μ, განვითარებული, მომრგვალებული მარჯვენა ნაწილით β და ρ)“; *ენობრივი ნიშნები*: „η მოკლე და გრძელი e-სთვის, ηου- ευ დიფთონგისთვის, εεει დაწერილობა i-სთვის“;[778] ზოგადად წარწერაში იტაციზმის სამი შემთხვევა გამოიყოფა (Σηραπειτίς, νείκας, ἀμείμητον) ქართული ხშ- კომპლექსი გადმოცემულია ბერძნული ξ-თი (πιτιάξου).[779]

[776] **გ. წერეთელი.** არმაზის ბილინგვა. თბილისი. საქართველოს სსრ მეცნიერებათა აკადემიის გამომცემლობა, ენიმკის მოამბე. XIII. 1942, გვ. 34-42; **G. Tseretheli.** A Bilingual Inscription from Armazi near Mcḫeta in Georgia. The Journal of Roman Studies. Vol. 33. Parts 1 and 2. 1943, გვ. 82-86; **B. M. Metzger.** A Greek and Aramaic Inscription Discovered at Armazi in Georgia; Journal of Near Eastern Studies Vol. 15, No. 1 (Jan., 1956), გვ. 18-26

[777] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. I. დასავლეთ საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 1999, გვ. 255-256

[778] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. I. დასავლეთ საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 1999, გვ. 255-256

[779] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. I. დასავლეთ საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 1999, გვ. 255-256

ყველა გამოცემა[780] ბერძნული ტექსტის წაკითხვის ერთ ვარიანტს ეყრდნობა, თუმცა თარგმანი და ინტერპრეტაცია ნაწილობრივ სხვადასხვაგვარია.

თარგმანი:

1. სერაპიტი, ზევახისა,
2. მცირისა პიტიახშისა (გ.წერეთელი) / პიტიახშისა, მცირე ზევახისა (თ. ყაუხჩიშვილი)/ ახლანდელის პიტიახშის, ძევახისა (ს. ყაუხჩიშვილი)[781]/ (შედარებით) უფრო ახალი (დანიშნული) პიტიახშისა, ძევახისა (ე.კ.)
3. ასული, პიტიახშ პუბლიკიოს აგრიპას
4. ძის, იოდმანგანის, მეუღლე
5. მრავალი გამარჯვების მომპოვებელი
6. ეპიტროპოსისა,[782] იბერთა მეფისა
7. დიდისა ქსეფარნუგისა. გარდაიცვალა
8. ახალგაზრდა, 21 წლის/ 21 წელზე შედარებით ნორჩი, შედარებით ახალგაზრდა (ან 21 წელზე უფრო ახალგაზრდა - ე.კ.)[783]
9. რომელსაც უბადლო სილამაზე
10. ჰქონდა.

νεωτέρος სიტყვის მნიშვნელობის განსაზღვრასთან დაკავშირებით საყურადღებოდ გვეჩვენება მისი, როგორც ზედსართავის, შედარებითი ხარისხის (νέος „ახალი, ახალგაზრდა, ნორჩი...“ νεωτέρος „(შედარებით) უფრო ახალი, ახალგაზრდა, ნორჩი...“) სხვადასხვა ფორმით წარწერაში ორჯერ გამეორების შემთხვევის (νεωτέρου, νεωτέρα) გათვალისწინება. პირველად იგი, ჩვენი აზრით, „პიტიახშის“ მსაზღვრელია (νεωτέρου πιτιάξου), ხოლო

[780] **გ. წერეთელი.** არმაზის ბილინგვა. თბილისი. საქართველოს სსრ მეცნიერებათა აკადემიის გამომცემლობა. ენიმკის მოამბე. XIII. 1942, გვ. 34-42; **ს. ყაუხჩიშვილი.** არმაზში აღმოჩენილი ბერძნული წარწერები: მეცნიერებათა აკადემიის მოამბე. ტ. II. N 1-2. 1941, გვ. 171-175; **თ. ყაუხჩიშვილი.** ბერძნული წარწერები საქართველოში. თბილისი, საქართველოს სსრ მეცნიერებათა აკადემიის გამომცემლობა. 1951, გვ. 249-252; **თ. ყაუხჩიშვილი.** საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 255-256

[781] **გ. წერეთელი.** არმაზის ბილინგვა. თბილისი. საქართველოს სსრ მეცნიერებათა აკადემიის გამომცემლობა, ენიმკის მოამბე. XIII. 1942, გვ. 34-42; **ს. ყაუხჩიშვილი.** არმაზში აღმოჩენილი ბერძნული წარწერები: მეცნიერებათა აკადემიის მოამბე. ტ. II. N 1-2. 1941, გვ. 171-175; **თ. ყაუხჩიშვილი**. ბერძნული წარწერები საქართველოში. თბილისი, საქართველოს სსრ მეცნიერებათა აკადემიის გამომცემლობა. 1951, გვ. 249-252; **თ. ყაუხჩიშვილი.** საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 255-256

[782] მმართველი, მეფის მონაცვლე (ს. ყაუხჩიშვილი); სპასპეტი (გ. წერეთელი, თ. დუნდუა); პროკურატორი-ეზოსმოძღვარი (ა. შანიძე)

[783] ბერძნულ ენაში 20-დან 30 წლამდე ასაკის აღსანიშნავად, რამდენიმე, ხშირად სინონიმური, ტერმინი გამოიყენებოდა და მათ შორისაა ესეც (იხ. Christian Laes, John Strubbe. Youth in the Roman Empire, the Young and the Restless Years. Cambridge University Press. 2014, გვ. 41)

მეორე შემთხვევაში - თავად გარდაცვლილის და, როგორც ეს მომდევნო სიტყვათშეთანხმებით დგინდება (ἐτῶν Κα „21 წლისა“) ამ უკანასკნელის ასაკის შეფასებას წარმოადგენს და ნიშნავს „(შედარებით) უფრო ახალგაზრდას, უფრო ნორჩს ვიდრე“, შესაბამისად, ვფიქრობთ, პიტიახშთან დაკავშირებით, იგი, შეიძლება ნიშნავდეს შემდეგს: „ (შედარებით) უფრო ახალი პიტიახშის“, რაც გარკვეულწილად ეხმიანება სიმონ ყაუხჩიშვილის თვალსაზრისს. რაც შეეხება სერაპიტის ასაკს, არმაზის ბილინგვის არამეულ ტექსტში აღნიშნულია, რომ სერაპიტი სიცოცხლის 21-ე წელს გარდაიცვალა, სხვაგვარად: 21-ე წელში იყო გადამდგარი, ანუ გარდაცვალებისას იყო 20 წლის, რაც, მართლაც, უნდა ჩანდეს ბერძნულ ვერსიაშიც: „უფრო ახალგაზრდა 21 წელზე“.

რაც შეეხება ტერმინს ἐπιτρόπος, რომელიც უდრის რომაულ procurator-ს, მეცნიერთა შორის იგი დღემდე დავას იწვევს. გ. წერეთელმა ტერმინი და მისი შესაბამისი არამეული rb. trb- მიიჩნია სპარსული ტერმინის, სპასპეტის შესატყვისად.[784] გ. ლომთათიძე ტერმინს „მხედართმთავრად“ თარგმნის.[785] ამავე აზრისაა კ. გრიგოლია.[786] ო. ლორთქიფანიძე მას „სამეფო მეურნეობის გამგებელს“ უწოდებს,[787] ხოლო ა. შანიძეს და ს. ყაუხჩიშვილს, რომელსაც ეთანხმება თ. ყაუხჩიშვილი, მიაჩნიათ, რომ ἐπιτρόπος ძველ ქართულ „ეზოისმოძღვარს“ და თანამედროვე ქართულ „მეურვეს“, „გამგებელს“ უნდა აღნიშნავდეს.[788]

არმაზის ბილინგვაში ბევრი საინტერესო საკუთარი სახელი ფიგურირებს, რომელთა უმეტესობა პირველად ჩნდება ქართულ ონომასტიკონში.

წარწერა პირველად გამოცემულია გ. წერეთლის მიერ.[789]

წარწერა ასეც შეიძლება ითარგმნოს:[790]

„სერაფიტა, ასული პიტიახშ ჯავახ მცირისა, მეუღლე პუბლიკიოს აგრიპა პიტიახშის ძის იოდმანგანისა – იბერთა დიდი მეფის ქსეფარნუგის მრავალ გამარჯვებათა მომპოვებელი სპასპეტისა (თ. დ. ἐπίτροπος), გარდაიცვალა ჯერ კიდევ ახალგაზრდა, ოცდაერთი წლისა, მქონებელი შეუდარებელი სილამაზისა.“

---

784 გ. წერეთელი. არმაზის ბილინგვა. თბილისი. საქართველოს სსრ მეცნიერებათა აკადემიის გამომცემლობა, ენიმკის მოამბე. XIII. 1942, გვ. 44 და შმდ.

785 გ. ლომთათიძე. საქართველოს მოსახლეობის სოციალური და კულტურული დახასიათებისათვის ახ. წ. I-III სს: ისტორიის ინსტიტუტის შრომები. I. 1955, გვ. 359

786 კ. გრიგოლია. ნარკვევები საქართველოს ისტორიის წყაროთმცოდნეობიდან. ტ. 1, ახალი ქართლის ცხოვრება. თბილისი, თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტის გამომცემლობა. 1954, გვ. 18-19

787 ო. ლორთქიფანიძე. ანტიკური სამყარო და ქართლის სამეფო. თბილისი, გამომცემლობა: მეცნიერება. 1968, გვ. 26

788 ამასთან დაკავშირებით იხ.: თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ისტორიის ძველი ბერძნული წყაროები. თბილისი, გამომცემლობა: პროგრამა ლოგოსი. 2019, გვ. 248

789 გ. წერეთელი. არმაზის ბილინგვა. ენიმკის მოამბე. XIII. 1942

790 წაკითხვა ეკუთვნის თ. დუნდუას.

ეს მალზედ კარგად ცნობილი არმაზის ბილინგვის ბერძნული ნაწილია ოდნავ სახეცვლილი ქართული თარგმანითურთ, ბერძნული ტექსტი სტელის ზედა არეზეა ამოკვეთილი; მის ქვემოთ არამეული ტექსტია.[791] Ἐπίτροπος უდრის არამ. trbṣ, რაც აგრიპას მიმართაც იხმარება; ის არის ფარსმანეს trbṣ.[792] ე.ი. აგრიპა სამეფოში მეორე კაცია, და აგრეთვე – თუ სახელის მიხედვით ვიმსჯელებთ – რომის მოქალაქეც; Publicius, აშკარად, არის რომაული nomen.

ძველად იტალიურ კონფედერაციულ არმიაში რომაული სტრუქტურული უპირატესობა რეგულირდებოდა ნორმატიული აქტით – civitas sine suffragio, მოქალაქეობა საარჩევნო უფლების გარეშე, ე.ი. მოკავშირეები იყვნენ რომის სწორედ ასეთი მოქალაქეები, ინარჩუნებდნენ რა საკუთარ სოციალურ კონტრაქტებს (res publica). ლათინური უფლებები რაღაც საშუალოა რომის მოქალაქეობასა და უცხოელის სტატუსს შორის. ლათინები, რა თქმა უნდა, დამატებით, საკუთარ ავტონომიურ სოციალურ კონტრაქტს ქმნიდნენ. რომის არმია სწორედ რომაელთაგან და ლათინთაგან შედგებოდა, დანარჩენი კონტინგენტები კი მოკავშირენი (socii) არიან.[793]

ძვ. წ. II ს-დან რომი უკვე ცდილობს მართოს იტალია. ლათინთა ჯარების სათავეში მყოფი რომაელი მაგისტრატები ამავე დროს რომაული სახელმწიფო სტრუქტურის სამოქალაქო აღმასრულებელნი იყვნენ; ადგილობრივი ადმინისტრაცია ცენტრს ექვემდებარებოდა.[794]

მოკავშირეთა ომმა იტალიური კომუნალური სტრუქტურები თვითმმართველ მუნიციპიებად აქცია, სწორედ ამ გზით მოხვდნენ მოკავშირეები რომაულ თანამეგობრობაში. მუნიციპია ძველ ტომს შეესაბამება; ყოფილ მოკავშირეს და უკვე ახალ მოქალაქეს აქედან მოკიდებული ორმაგი ცხოვრება აქვს, ურთიერთდაკავშირებული და განუყოფელი.[795]

მალე აღნიშნული სისტემა ციზალპიურ გალიაზეც გავრცელდა. ამიერიდან იტალია მთელი ნახევარკუნძულია, მესანას სრუტედან ალპების მთისწინეთამდე.[796]

---

[791] Г. В. Церетели. Армазская билингва. Двуязычная надпись, найденная при археологических раскопках в Мцхета-Армази. Тбилиси, Издательство Академии наук Грузинской ССР. 1941, გვ. 22-23; საქართველოს ისტორიის ნარკვევები. ტ. I. თბილისი. 1970, გვ. 770

[792] Г. В. Церетели. Армазская билингва. Двуязычная надпись, найденная при археологических раскопках в Мцхета-Армази. Тбилиси, Издательство Академии наук Грузинской ССР. 1941, გვ. 32

[793] A. N. Shervin-White. The Roman Citizenship. Oxford. At the Claredon Press. 1939. Second Edition. Oxford. 1973, გვ. 46, 73, 96, 98

[794] A. N. Shervin-White. The Roman Citizenship. Oxford. At the Claredon Press. 1939. Second Edition. Oxford. 1973, გვ. 105

[795] A. N. Shervin-White. The Roman Citizenship. Oxford. At the Claredon Press. 1939. Second Edition. Oxford. 1973, გვ. 150, 153

[796] A. N. Shervin-White. The Roman Citizenship. Oxford. At the Claredon Press. 1939. Second Edition. Oxford. 1973, გვ. 159

კეისრის და ავგუსტეს პოლიტიკა რომის მოქალაქეობის უკვე პროვინციებზე ფართოდ გავრცელებას გულისხმობდა; იტალიური მასშტაბური ემიგრაცია ყოველივე ამის საფუძველია. Ius Latii იშვიათად ესპანეთის და გალიის ყველაზე უფრო რომანიზებულ მხარეებსაც ეძლეოდა; აუცილებელი პირობა სწორედ რომ რომანიზაციაა. შემდეგი საფეხური კი სრული მოქალაქეობაა.[797]

კარაკალამ რომის მოქალაქეობა იმპერიის მთელ თავისუფალ მოსახლეობას უბოძა.[798]

იყო ინდივიდუალური დოტაციებიც. დასავლეთ პროვინციებში მცხოვრები დომიციების (Domitii), ფაბიების (Fabii) და პომპეების (Pompeii) წინაპრებს რომის მოქალაქეობა უნდა მიეღოთ შემდეგი სარდლებისგან – დომიციუს აჰენობარბა, ფაბიუს მაქსიმე და პომპეუს მაგნუსი.[799]

კეისარმა, პირველმა რომის ისტორიაში, მეფე რომის მოქალაქედ აქცია.[800] ეს წესი შემდგომაც გამოიყენებოდა. ბრიტანეთისთვის რომაული tria nomina ასე ჟღერდა – Ti. Claudius Cogidubus, მისი კეთილისმყოფელი ან კლავდიუსი, ან ნერონია; თრაკიისთვის – C. Iulius Rhometalcus, მისი წინაპრის კეთილისმყოფელი კეისარი ან ავგუსტეა; პონტოსთვის – M. Antonius Polemo, მისი კეთილისმყოფელი ანტონიუსია; იუდეისთვის – M. ან C. Iulius Agrippa.[801]

რომის მოქალაქეობის ბოძების ქართული შემთხვევა ძალზედ საინტერესოა, პუბლიკიუს აგრიპა ხომ ფარსმანეს სპასპეტია, ფარსმანეს კი იმპერატორ ადრიანესთან საკმაოდ არაერთგვაროვანი ურთიერთობანი ჰქონდა. რომაელი სარდალი C. Quinctius Certus Publicius Marcellus, legatus divi Hadriani provinciarum Syriae et Germaniae superioris, მიჩნეულია კონკრეტულ დონორად.[802]

ბარ-კოხბას და აჯანყებული იუდეველების წინააღმდეგ საბრძოლველად ადრიანემ თავისი საუკეთესო გენერლები გაგზავნა. ანკირაში (გალატია) აღმოჩენილი ორი წარწერა ადასტურებს IV სკვითური ლეგიონის

797 A. N. Shervin-White. The Roman Citizenship. Oxford. At the Claredon Press. 1939. Second Edition. Oxford. 1973, გვ. 225, 233

798 A. N. Shervin-White. The Roman Citizenship. Oxford. At the Claredon Press. 1939. Second Edition. Oxford. 1973, გვ. 280, 287

799 A. N. Shervin-White. The Roman Citizenship. Oxford. At the Claredon Press. 1939. Second Edition. Oxford. 1973, გვ. 295

800 D. Braund. Rome and the Friendly King. A Character of the Client Kingship. Beckenham, Kent, Fyshwick, Australia. 1984, გვ. 45

801 D. Braund. Rome and the Friendly King. A Character of the Client Kingship. Beckenham, Kent, Fyshwick, Australia. 1984, გვ. 39, 41-42, 44

802 Prosopographia Imperii Romani Saec. I. II. III. Pars VI. Consilio et Avctoritate Academiae Scientiarum Berolinensis et Brandenburgensis. Iteratis Curvis Ediderunt Leiva Petersen, Klaus Wachtel. Adivvantibus M. Heil, K.-P. Johne, L. Vidman. Berolini. Novi Eborau. MCMXCVIII, გვ. 433-434, №№1038, 1042

(legio IV Scythica) სენატორული წოდების ლეგატის სირიაში ყოფნას, რომელიც, ამავე დროს, ამ პროვინციის მმართველიცაა. მისი სახელია პუბლიკიუს მარკელუსი, და მან თავისი არმიის ნაწილითურთ იუდეას მიაშურა საომარ მოქმედებებში მონაწილეობის მისაღებად. აკვილეას წარწერა გვამცნობს, რომ C. Quinctius Certus Publicius Marcellus ყოფილა არა მარტო კონსული, ავგური და legatus divi Hadriani provinciae Syriae et Germaniae superioris, არამედ ის ტრიუმფალური ნიშნებითაც (ornamenta triumphalia) დაუჯილდოებიათ.[803]

აჯანყება იმდენად სახიფათო იყო, რომ მის ჩასახშობად სხვადასხვა ადგილებიდან სასწრაფოდ გადაისროლეს დამატებითი ლეგიონები. იმისათვის, რომ ვინმე ლეგიონში ჩარიცხულიყო, ის აუცილებლად რომის მოქალაქე უნდა ყოფილიყო. სამაგიეროდ, ორივე იტალიურ ფლოტში, classis Ravennas და classis Misenensis, შედარებით ადვილი იყო მოხვედრა. და აი, ახლა classis Misenensis ჯარისკაცები შეუერთდნენ legio X Fretensis. ე.ი. მათ სასწრაფოდ მიეცათ civitas Romana. სიტუაცია მართლაც რომ დაძაბული ყოფილა! კიდევ ერთი – შეფერთხილ ლეგიონთა შესავსებად ახალი შეკრება გამოცხადდა. ძალზედ დაზარალდა დამხმარე ნაწილებიც.[804] ამ მხრივაც რაღაც უნდა ეღონათ.

ყოველივე ზემოთქმული შესაძლოა ასე შეჯამდეს: რომაელთა დასახმარებლად სამხრეთისკენ დაძრულ იბერულ კონტინგენტს სპასპეტი აგრიპა ედგა სათავეში ფარნავაზიანთა მმართველი კლანიდან. სირიის ლეგატმა პუბლიკიუს მარკელუსმა მას civitas Romana და საკუთარი გვარი უბოძა. ყოველივე ამის რატიფიკაცია უკვე შემდგომი საფეხურია.

რომის მოქალაქეთა „ქართულ“ სიაში აგრიპა მარტო არ არის.

II-III სს. დათარიღებულ ვერცხლის დიდ ლანგარზე იბერთა მეფის ფლავიოს (ფლავიუს) დადეს სახელია გამოყვანილი. უეჭველია, რომ მის წინაპარს ვესპასიანემ ან დომიციანემ უბოძა რომის მოქალაქეობა, მან კი ის მემკვიდრეობით მიიღო.[805]

რომაული გვარები, მაგ. Aurelius, სახეზეა IV ს-შიც კი.

ბევრი რამ, რაც რომაელებმა შექმნეს, ევროპის მოწყობის საფუძველი გახდა, მათ შორის – ფართო ინტეგრაციული დიაპაზონი. რომაელებს წესად ჰქონდათ მიეცათ რომის მოქალაქეობა იმპერიის საზღვრებთან მცხოვრებ მეფეთათვის. აღმოსავლეთის ლიმესს განსაკუთრებული ყურადღება

[803] W. Eck. The Bar Kokhba Revolt. The Roman Point of View. The Journal of Roman Studies. v. LXXXIX. Leeds. 1999, გვ. 83, 85

[804] W. Eck. The Bar Kokhba Revolt. The Roman Point of View. The Journal of Roman Studies. v. LXXXIX. Leeds. 1999, გვ. 79-80

[805] Очерки истории Грузии. т. I. Тбилиси, издательство: Мецниереба. 1989, გვ. 415; D. Braund. Rome and the Friendly King. A Character of the Client Kingship. Beckenham, Kent, Fyshwick, Australia. 1984, გვ. 43

ექცეოდა. დეზინტეგრაციის ხანაშიც კი, როცა ბრიტანეთი, გალია და ესპანეთი განცალკევებას ლამობდა, იმპერიული არმიების აღმოსავლურ კამპანიებში მოკავშირე მეფენი კვლავ რომს ერთგულებდნენ. მათ შორის იყო იბერიის მეფეც, ხშირად – რომის მოქალაქე.

მოდით, დავუბრუნდეთ აგრიპას საკითხს. მონეტები მხარს უჭერს იბერთა კონტინგენტის იმპერიულ საჯარისო სტრუქტურაში ყოფნას. ქართლში ადრიანეს 8 აურეუსია ნაპოვნი, ეს ორჯერ მეტია სხვა რომელიმე იმპერატორის აქ აღმოჩენილ ოქროზე. ეტყობა, მოლაშქრეებს კარგი საჩუქარი მიუღიათ.[806]

პუბლიკიუს აგრიპას გაუმართლა. საოცრად წარუმატებელი გამოდგა იბერთა მეფის ძმის ამაზასპის ლაშქრობა ტრაიანეს პართულ კამპანიაში. ის გარდაიცვალა სამხედრო დიდების[807] და რომის მოქალაქეობის გარეშე.[808]

806 Г. Ф. Дундуа. Монетное дело и монетное обращение в Грузии в античную эпоху (VI в. до н. э.-IV в. н. э.). Диссертация на соискание учёной степени доктора исторических наук. Тбилиси. 1982, გვ. 247; თ. დუნდუა და სხვ. სამონეტო მიმოქცევა ქართლში/იბერიაში I-IV საუკუნეებში. ქართული ნუმიზმატიკის ინგლისურ-ქართული ონლაინ-კატალოგი (http://geonumismatics.tsu.ge); ყველაფერ ამასთან დაკავშირებით იხ. თ. დუნდუა. საქართველოს უძველესი და ძველი ისტორიის ნარკვევები. თბილისი, გამომცემლობა: მერიდიანი. 2017, გვ. 152-156

807 მართალია, ამაზასპი ბრძოლის დაწყებამდე გარდაიცვალა, მაგრამ მისი სამხედრო ძლიერება განდიდებულია მის ეპიტაფიაში, რამაც, გარკვეულწილად, მას სამხედრო დიდება მოუტანა (ე.კ.). რაც შეეხება მოქალაქეობას, ამასთან დაკავშირებით იხ. დედოფალ ულპიას წარწერა და ამაზასპის ეპიტაფია

808 А. И. Амиранашвили. Иберия и римская экспансия в Азии. ВДИ. 1938. №4, გვ. 164

## ლუციუს ვერუსის პართულ ექსპედიციასთან დაკავშირებული წარწერა რომიდან

რომში, Ospedale S. Giovanni-ს ტერიტორიაზე[809] აღმოჩენილია თეთრი მარმარილოს დაფის ორი, შეუსაბამო ფრაგმენტი, ზომები: სიმაღლე-23, 5 სმ, სიგანე-22 სმ; სისქე-3,1 სმ. სავარაუდოდ, დაფა საპატიო ქანდაკების კვარცხლბეკის ნაწილს წარმოადგენდა (იხ. დანართი 42). დაფა დათარიღებულია ახ.წ. 169- 171 წწ-ით. დაფაზე შესრულებულია ლათინური წარწერა 12 სტრიქონად. წარწერის ასოთა სიმაღლე არის 3,3 სმ.

დაფაზე წარწერა შემდეგი სახითაა წარმოდგენილი:

[]
[]
[]
[]V[]
[] ROVINCIA[]
[] AE LEG LEG I[]
[] IAM ET HIBE[]
[] NAICAE ET PROV[]
[] AD[]
[] E ET ORAT
[] A SENAT[]
[]SC

წარწერა ასეა აღდგენილი:

Q(uinto) Antistio Advento Q(uinti) f(ilio) Quir(ina)]
[Postumio Aquilino, co(n)s(uli), sacerdoti fetiali],
[IIIviro viarum curandarum, tribuno mil(itum) leg(ionis) I Minerviae p(iae) f(idelis)],
[quaestori pr(o) pr(aetore) pro]v[inciae Macedoniae, seviro equitum Romanor(um)],
[trib(uno) pl(ebis) leg(ato) pr(o) pr(aetore) p]rovinci□a□[e Africae praetori ---], [leg(ato) leg(ionis) VI ferrat]ae, leg(ato) leg(ionis) I□[I adiutricis p(iae) f(idelis) in expeditione]
[Parthica per Armen]iam et Hibe□[riam, donis militaribus donato],
[leg(ato) Aug(usti) leg(ionis) III Cyre]naicae et prov[inciae Arabiae, curatori operum]

---

[809] საყურადღებოა, რომ ანტიკურ ხანაში ამ ადგილას, რომელიც კელიუმის ბორცვზე მდებარეობს, იყო მარკუს ავრელიუსის დედის, დომიცია ლუცილას ვილა, სადაც მომავალმა იმპერატორმა ბავშვობა და სიყმაწვილე გაატარა. აქ აღმოჩენილია კვარცხლბეკი მარკუს ავრელიუსის ცნობილი ცხენოსანი ქანდაკებისა, რომელიც მოგვიანებით - 1538 წელს კაპიტოლიუმზე გადაიტანეს (Carlo Pavia, Guide to Underground Rome, Guida di Roma Sotterranea, Gangemi editore, Rome, 2011, 379)

[locorumque publicorum, leg(ato) Aug(usti)] ad [praetenturam Italiae]
[et Alpium, ---]e et orat[ione (?) ---]
[---] a senat[u statua? ---],
[ex] s(enatus) c(onsulto).[810]

აღდგენილი ტექსტის მიხედვით, წარწერა ასე შეიძლება ითარგმნოს:

*„კვინტუს ანტისტიუს ადვენტუსის, კვინტუსის ვაჟიშვილის, კვირინის, პოსტუმიუს აკვილინუსის, კონსულისა და ფეციალური ქურუმის, გზათა მმართველი კვატროვირის, წმინდა ერთგული მინერვიული I ლეგიონის სამხედრო ტრიბუნის, მაკედონიის პროვინციის კვესტორისა და პრეტორის, რომაელ ევკვიტთა სევირის, პლებსის ლეგატის, აფრიკის ლეგატისა და პრეტორის, ფერატას VI ლეგიონის ლეგატის, წმინდა ერთგული დამხმარე (Adiutrix) I ლეგიონის ლეგატის დროს, არმენიისა და იბერიის გავლით პართული ექსპედიციისას სამხედრო ჯილდოებით დაჯილდოვ-და* ***კირენეის და არაბეთის პროვინციის III ლეგიონის იმპერატორის ლეგატი, საზოგადოებრივ ადგილთა და შენობათა კურატორი****, იტალიის პრეტენტურასა და ალპებში იმპერატორის ლეგატი...და სიტყვით/მოხსენებით (?) სენატის მიერ ქანდაკება? სენატთან შეთანხმებით“.*

არსებობს წარწერის აღდგენის ასეთი ვერსიაც:

pro]v[inciae 3] / [3 p]rovincia[e 3] / [leg(ato) leg(ionis) VI Ferrat]ae leg(ato) leg(ionis) I[I Adiutricis P(iae) F(idelis) in expeditione] / [Parthica per Armen]iam et Hibe[riam donis militaribus donato] / [leg(ato) Aug(usti) leg(ionis) III Cyre]naicae et prov[inciae Arabiae curatori operum] / [locorumque publicorum leg(ato) Aug(usti)] ad [praetenturam Italiae] / [et Alpium 3]e et orat[ione(?) 3] / [3] a senat[u 3] / [ex] s(enatus) c(onsulto)

ტექსტის ამგვარი აღდგენის მიხედვით, წარწერა ასე შეიძლება ითარგმნოს:

*„კვინტუს ანტისტიუს ადვენტუსის, კვინტუსის ვაჟიშვილის, კვირინის, პოსტუმიუს აკვილინუსის, კონსულისა და ფეციალური ქურუმის, გზათა მმართველი კვატროვირის, წმინდა ერთგული მინერვიული I ლეგიონის, ადიუტრიქსის, სამხედრო ტრიბუნის, მაკედონიის პროვინციის კვესტორისა და პრეტორის, რომაელ ევკვიტთა სევირის, პლებსის ლეგატის, აფრიკის ლეგატისა და პრეტორის, VI ლეგიონის, ფერატას, ლეგატის,*

[810] HD030520, The Epigraphic Database Heidelberg. ონლაინ ხელმისაწვდომია: https://edh-www.adw.uni-heidelberg.de/edh/inschrift/HD030520 ბოლო ნახვა: 10.02.2022; EDR093391, EAGLE: Electronic Archive of Greek and Roman Epigraphy. ონლაინ ხელმისაწვდომია: http://www.edr-edr.it/edr_programmi/res_complex_comune.php?do=book&id_nr=EDR093391 ბოლო ნახვა: 10.02.2022

*I ლეგიონის, ადიუტრიქსის, ლეგატის დროს,* ***არმენიისა და იბერიის გავლით პართული ექსპედიციისას*** *სამხედრო ჯილდოებით დაჯილდოვდა III ლეგიონის, კირენაიკას, იმპერატორის ლეგატი და არაბეთის პროვინციის საზოგადოებრივ ადგილთა და შენობათა კურატორი, იტალიის პრეტენტურასა და ალპებში იმპერატორის ლეგატი...და სიტყვით/მოხსენებით (?) სენატის მიერ ქანდაკება? სენატთან შეთანხმებით".*

წარწერაში მოხსენიებულია კვინტუს ანტისტიუს ადვენტუსი (Quintus Antistius Adventus) (ახ.წ. 120-175 წწ.), რომელიც იყო რომაელი პოლიტიკოსი და გენერალი. სხვა წარწერებში იგი სრული სახელით – კვინტუს ანტისტიუს ადვენტუს პოსტიმიუს აკვილინუსად (Quintus Antistius Adventus Postumius Aquilinus) იხსენიება. დღემდე არ არის დადგენილი, რატომ ეწოდა მას სახელი Postumius Aquilinus. მეცნიერთა აზრით, ნაკლებად დამაჯერებელია, რომ კვინტუს ანტისტიუს ადვენტუსი იყო პოსტუმუსი, რომელიც ნაშვილები იყო კვინტუს ანტისტიუსის მიერ, უფრო საფიქრებელია, რომ ეს სახელი მომდინარეობს მისი დედის მხრიდან, რომელიც, როგორც ეს სხვა წარწერიდან ირკვევა, იყო Antonia Prisca.[811] ჩვენი აზრით, თუკი დავუშვებთ, რომ ამ უკანასკნელს ეტრუსკული ფესვები ჰქონდა (ამ თვალსაზრისით, საყურადღებოა, მისი მეტსახელი Prisca- შდრ. Lucius Tarquinius Priscus), ადვილად ასახსნელია, რატომ აქვს დართული კვინტუს ანტისტიუს ადვენტუსის სახელს მეორე საგვარეულო სახელი, რაც სწორედ ეტრუსკულ ტრადიციას შეესაბამებოდა – პიროვნული იდენტიფიკაციისას მამის სახელთან ერთად, როგორც წესი, იყენებდნენ დედის საკუთარ და საგვარეულოს სახელსაც – მატრონიმს და ასევე ბებიისა და ბაბუის საკუთარ და საგვარეულო სახელებს.[812]

რაც შეეხება პართულ ექსპედიციას, ცხადი ხდება, რომ ამ ლაშქრობაში არმენიის და იბერიის მიმართულებით მონაწილეობას იღებდა რომაული ჯარი.

ახლა დაწვრილებით ამ ლაშქრობისა და ამ ლაშქრობაში იბერიის როლის შესახებ.

ლუციუს ვერუსის პართული კამპანია 161-162 წლის ზამთარში დაიწყო. აღმოსავლეთიდან რომში ცუდი ამბები მიდიოდა, სირიაში, როგორც ჩანს, აჯანყება მზადდებოდა და გადაწყდა, რომ ერთ-ერთი იმპერატორი – ან მარკუს ავრელიუსი ან ლუციუს ვერუსი აღმოსავლეთში სალაშქროდ

---

811 Olli Salomies. Adoptive and Polyonymous Nomenclature in the Roman Empire. Helsinki: Societas Scientiarum Fennica. 1992, გვ. 82

812 G. Bonfante, L. Bonfante. The Etruscan Language, an introduction. Manchester University Press, Manchester and New York. 2002, გვ. 89

გამგზავრებულიყო.[813] ლუციუს ვერუსს, როგორც ჩანს, დიდად არ სურდა გამგზავრება, თუმცა, 162 წლის ზაფხულში იგი დაიძრა აღმოსავლეთისკენ, ჩავიდა ეფესოში, თუმცა, 162 წლის დასასრულამდე ჩააღწია თუ არა ანტიოქიაში – უცნობია.[814] რომაელებმა აღმოსავლეთში სამი ლეგიონი სრულად გადაისროლეს ჩრდილოეთიდან: ქვემო გერმანიიდან I ლეგიონი Minervia, ქვემო პანონიიდან II ლეგიონი Adiutrix და ქვემო მოეზიიდან – V Macedonica.[815] I და V ლეგიონების ლეგატები იყვნენ მარკუს კლავდიუს ფრონტონი და პუბლიუს მარციუს ვერუსი, რომლებიც 163 წელს სტაციუს პრისკუსის სარდლობით წარმატებას აღწევენ არმენიაში. ადიუტრიქსი სირიის მხარეს გადაიყვანეს და X ლეგიონის, Gemina-ს ნაწილები შეუერთეს. 163 წლისთვის პრისკუსმა არმენიის დედაქალაქი, არტაქსატა დაიმორჩილა, ხოლო ვერუსმა მიიღო ტიტული — არმენიაკუსი (არმენიის დამპყრობელი).[816] ამის შემდეგ, ვერუსი დროს ანტიოქიაში ატარებს და როგორც ჩანს, ლაშქრობაში მონაწილეობას თავს არიდებს.[817] პართიის მეფე ვოლოგეზე არ ეგუებოდა რომაელების რეგიონში გაძლიერებას და დიპლომატიურ მოლაპარაკებებს არ თანხმდებოდა. მეტიც, 163 წელს პრისკუსის მიერ არმენიის დაკავების პარალელურად, პართელებმა მალევე ჩამოაგდეს ოსროენეს პრორომაული ორიენტაციის მეფე და ტახტზე საკუთარი კანდიდატი დასვეს.[818] 163 წელს რომაელებმა არმენიაში ტახტზე ხელახლა გაამეფეს თავისი კანდიდატი, გაიუს იულიუს სოჰემუსი.[819] ამის შემდეგ რომაელების ყურადღება უფრო სამხრეთით არის გადატანილი, რადგან პართელებთან ბრძოლა სწორედ იქ მიმდინარეობდა. ამ მოვლენების შესახებ ყველაზე მნიშვნელოვან წყაროდ ითვლება ლეგატ ფრონტონის წერილები მარკუს ავრელიუსისადმი და სწორედ აქ, რაც ჩვენთვის საყუ-

[813] A. R. Birley. “Hadrian to the Antonines”. In Bowman, Alan K.; Garnsey, Peter; Rathbone, Dominic (eds.). The Cambridge Ancient History, Volume XI: The High Empire, A.D. 70–192. Cambridge: Cambridge University Press. 2000, გვ. 160

[814] A. R. Birley. “Hadrian to the Antonines”. In Bowman, Alan K.; Garnsey, Peter; Rathbone, Dominic (eds.). The Cambridge Ancient History, Volume XI: The High Empire, A.D. 70–192. Cambridge: Cambridge University Press. 2000, გვ. 161

[815] A. R. Birley. “Hadrian to the Antonines”. In Bowman, Alan K.; Garnsey, Peter; Rathbone, Dominic (eds.). The Cambridge Ancient History, Volume XI: The High Empire, A.D. 70–192. Cambridge: Cambridge University Press. 2000, გვ. 161

[816] A. R. Birley. “Hadrian to the Antonines”. In Bowman, Alan K.; Garnsey, Peter; Rathbone, Dominic (eds.). The Cambridge Ancient History, Volume XI: The High Empire, A.D. 70–192. Cambridge: Cambridge University Press. 2000, გვ. 162

[817] A. R. Birley. “Hadrian to the Antonines”. In Bowman, Alan K.; Garnsey, Peter; Rathbone, Dominic (eds.). The Cambridge Ancient History, Volume XI: The High Empire, A.D. 70–192. Cambridge: Cambridge University Press. 2000, გვ. 162

[818] A. R. Birley. “Hadrian to the Antonines”. In Bowman, Alan K.; Garnsey, Peter; Rathbone, Dominic (eds.). The Cambridge Ancient History, Volume XI: The High Empire, A.D. 70–192. Cambridge: Cambridge University Press. 2000, გვ. 162

[819] A. R. Birley. “Hadrian to the Antonines”. In Bowman, Alan K.; Garnsey, Peter; Rathbone, Dominic (eds.). The Cambridge Ancient History, Volume XI: The High Empire, A.D. 70–192. Cambridge: Cambridge University Press. 2000, გვ. 162

რადღებოა, დაცულია პატარა ცნობა იბერიელებთან დაკავშირებით, რომელსაც ქვემოთ შევეხებით.[820]

საქართველოს ისტორიის კონტექსტში, ამ წარწერაში ჩვენთვის საინტერესო მონაკვეთია **„in expeditione Parthica per Armeniam et Hiberiam“** „არმენიისა და იბერიის გავლით პართული ექსპედიციისას“, რასაც დაწვრილებით განვიხილავთ.

ჩვენი აზრით, რომში აღმოჩენილი წარწერის ამ მონაკვეთიდან ისე ჩანს, რომ იბერიელები რომაელებისა და პართელების სამხედრო დაპირისპირების რაღაც ეტაპზე არა რომაელების, არამედ უფრო პართელების მხარეს დგანან, რადგან საკუთრივ პართიელების წინააღმდეგ ლაშქრობის დაწყებამდე რომაელები ე.წ. პრევენციულ ღონისძიებას ატარებენ – პართელთა გავლენის შემცირებას ცდილობენ რეგიონში. სწორედ ამ მიზნით ისინი მიემართებიან ჯერ არმენიაში (რითი დასრულდა არმენიაზე ეს „გავლა“, ჩვენ ზემოთ უკვე განვიხილეთ), შემდეგ კი – იბერიაში. მხოლოდ ამის შემდეგ მიდიან ისინი სამხრეთში საკუთრივ პართელებთან საომრად. საინტერესოა, რომ, როგორც ჩანს, არმენიაში ლაშქრობისას, გარკვეულ ეტაპზე, რომაული ლეგიონების რაღაც ნაწილები მაინც, სავარაუდოდ, იბერიაშიც ყოფილა გაგზავნილი. რატომ უნდა შექმნილიყო ამის საჭიროება?

იბერია ზოგადად უფრო პრორომაული ორიენტაციით გამოირჩეოდა, თუმცა, არსებობდა პერიოდული სირთულეები, მაგალითად, ფარსმან ქველის მეფობისას. მართალია, ფარსმან ქველი არც პროპართული ორიენტაციის ყოფილა ოდესმე, მას საკმაოდ დამოუკიდებლად ეჭირა თავი, რაც რომაელებს გარკვეულ პრობლემებს უქმნიდა. ჰადრიანუსის დროს მისი ურთიერთობა რომთან დაძაბული იყო, თუმცა, როგორც ცნობილია ანტონიუს პიუსის მეფობაში იბერია-რომის ურთიერთობები გამოსწორდა, რასაც მოწმობს როგორც დიონ კასიუსი,[821] ასევე ოსტიაში აღმოჩენილი წარწერა მეფე ფარსმანის მოხსენიებით (იხ. ზემოთ). ფარსმანი რომში ვიზიტით ეწვია იმპერატორ ანტონიუს პიუსს. ამის შემდეგ თითქოს არ უნდა იყოს მოსალოდნელი რომსა და იბერიას შორის გაუგებრობები. თუმცა, ფარსმანის სიკვდილის შემდეგ „ქართლის ცხოვრება“ საკმაოდ საინტერესო პერიპეტიების შესახებ მოგვითხრობს:

> „მაშინ გამოვიდეს სპარსნი, და გამოიტანეს თანა მირდატ, და დაიპყრეს ქართლი, და მისცეს მირდატს ნაწილი მისი. ხოლო ნაწილი ფარსმანისი თჳთ დაიჭირეს, და დაუტევეს ერის-თავი არმაზს. ხოლო ფარნავაზ სპასპეტმან წარიყვანა ცოლი და ძე ფარსმან ქუელისა, და ივლტოდა, და **მივიდა სომხითს.**

[820] Marcus Cornelius Fronto, The Correspondence of Marcus Cornelius Fronto with Marcus Aurelius Antoninus, Lucius Verus, Antoninus Pius and Various Friends. Edited and for the first time translated into English by C.R. Haines, M.A., F.S.A. London: William Heinemann, New York: G.P. Putnam's Sons. 1919, გვ. 303
[821] Cassius Dio, LXX, 2

რამეთუ სომეხთა მეფისა ასული იყო ცოლი ფარსმანისი. და **დაიპყრეს ქართლი მირდატ და ერის-თავმან სპარსთამან.** ხოლო მეგრნი დადგეს ერთ-გულობასა ფარსმანის ძისასა.

ხოლო მას ჟამსა მოყუარე იყვნეს სომეხნი და ბერძენნი. მაშინ სომეხთა მეფემან მოირთო ძალი ბერძენთაგან, და წარმოემართა ბრძოლად სპარსთა და ქართველთა. მიერთნეს მეგრნი, და შეკრბა სიმრავლე ურიცხჳ. მაშინ **მირდატ** და ერის-თავმან სპარსთამან მოირთეს ძალი **სპარსეთით**. ხოლო **სომეხნი და ბერძენნი და მეგრნი** შთავიდეს შიგა ქართლს, და მუნ მიეგებნეს სპარსნი და ქართველნი მდინარესა ზედა, რომელსა ჰქჳან **ლიახჳ.** და მუნ იქმნა ბრძოლა მათ შორის ადგილსა, რომელსა ჰქჳან რეჯაჲ. და მოსწყდა ორგნით-ვე ურიცხჳ, იძლივნეს სპარსნი და ქართველნი, და მოკლეს მირდატ და ერის-თავი სპარსეთისა, და მოსრნეს სპანი მათნი.“[822]

აქ რამდენიმე მომენტია საინტერესო — ფარსმანის გარდაცვალების შემდეგ, როგორც ისტორიკოსები ვარაუდობენ,[823] არა მისი უშუალო მემკვიდრე, არამედ უზურპატორი — ქსეფარნუგი ადის ტახტზე, რომელიც არმაზის ბილინგვაშია მოხსენიებული. ქსეფარნუგი ერთადერთია, რომლის შესახებ არ არის მითითებული, რომ იგი მის წინამორბედთან ნათესაურ კავშირში იმყოფებოდა, რის მიზეზად მეცნიერები მის უზურპატორობას მიიჩნევენ.[824] „ქართლის ცხოვრების“ თანახმადაც, მცირე ხნით ტახტს ფარსმანის სპასპეტი, მირდატი იკავებს.[825] ამ მირდატს, როგორც ჩანს, პართია ეხმარება, რაც არ დარჩენილა რომაელთა ყურადღების მიღმა. სწორედ ამიტომ იბერიის ამბებში, „ქართლის ცხოვრების“ მიხედვით, „სომეხნი და ბერძენნი“ ამ შემთხვევაში – რომაელები) უშუალოდ არიან ჩართულნი. გამომდინარე იმ მოცემულობიდან, რომ პროპართული ორიენტაციის მქონე არმენიელები ამ ლაშქრობაში არ ჩაერთვებოდნენ, ეს ამბავი 163 წლამდე ვერ მოხდებოდა, სანამ რომაელებმა არტაშატი არ დაიკავეს და არმენიის ტახტზე ხელახლა არ დასვეს პრორომაულად განწყობილი გაიუს იულიუს სოჰემუსი, რომელიც 161

822 ქართლის ცხოვრება. ტექსტი დადგენილი ყველა ძირითადი ხელნაწერის მიხედვით სიმონ ყაუხჩიშვილის მიერ. ტ. I. თბილისი, გამომცემლობა: სახელგამი. 1955. ონლაინ ხელმისაწვდომია: http://www.amsi.ge/istoria/qc/ ბოლო ნახვა: 08.07.2022

823 გ. მელიქიშვილი. საქართველო ახ. წ. I-III საუკუნეებში. საქართველოს ისტორიის ნარკვევები. ტ. I. თბილისი, გამომცემლობა: საბჭოთა საქართველო. 1970. გვ. 366

824 ქართლის ცხოვრება. ტექსტი დადგენილი ყველა ძირითადი ხელნაწერის მიხედვით სიმონ ყაუხჩიშვილის მიერ. ტ. I. თბილისი, გამომცემლობა: სახელგამი. 1955. ონლაინ ხელმისაწვდომია: http://www.amsi.ge/istoria/qc/ ბოლო ნახვა: 08.07.2022

825 მირდატისა და ქსეფარნუგის იგივეობა ფონეტიკური თვალსაზრისით რთული სამტკიცებელია. თუმცა, კონტექსტი და ისტორიული რეალიები ამ ორი პიროვნების იდენტობისკენ იხრება, მაგრამ შესაძლოა, აქ ორ სხვადასხვა პირთან გვქონდეს საქმე, რომელიც ქართლის ტახტისთვის იბრძვის, ერთის სახელი შემოინახა „ქართლის ცხოვრებაში“, მეორისა — ეპიგრაფიკულ ძეგლებში.

წლის შემდეგ დევნილობაში იყო. საინტერესოა, რომ მათთან ერთად იმავე კონტექსტში იხსენიებიან „მეგრნი“, რაც სრულიად დასაშვები ჩანს. ლაზთა მეფე **პაკორუსი,** რომელიც ანტონიუს პიუსმა დაადგინა მმართველად, დიდი ალბათობით, ამ ეპიზოდში იბერიის საქმეებშიც არის ჩართული (ამასთან დაკავშირებით დეტალურად იხ. მეფე პაკორუსის წარწერები). ფარსმანის მემკვიდრის მხარეს ასეთი ტრიოს — ლაზების, არმენიელების და რომაელების ერთად გამოსვლა უზურპატორის წინააღმდეგ ლოგიკურად გამოიყურება. მირდატის პირველი გამოსვლა და ფარსმანის სიცოცხლეშივე ტახტის ხელში ჩაგდების მცდელობა „სპარსელების“ (პართელების) მხარდაჭერით 161 წლამდე ხდება, ხოლო მეორე გამოსვლა, როგორც ჩანს — ამის შემდეგ. „ქართლის ცხოვრების“ მიხედვით, ფარსმანის მემკვიდრე მცირე ხნით იმალებოდა არმენიაში, რადგან დედა არმენიელი ჰყავდა. შემდეგ, სავარაუდოდ, ლუციუს ვერუსის პართული ექსპედიციის დაწყებით მას შანსი მიეცა, რომ ტახტი დაებრუნებინა. რომაელებმა, როგორც ჩანს, გადაწყვიტეს, ტახტის კანონიერი მემკვიდრისთვის, მეტ-ნაკლებად პრორომაული ორიენტაციის მქონე მეფის შვილისთვის მხარი დაეჭირათ და მას მკვეთრად გამოხატული პროპართული ორიენტაციის მქონე უზურპატორის ჩამოგდებაში დახმარებოდნენ. არმენიის დაკავების შემდეგ ამის განხორციელება მათთვის, დიდი ალბათობით, დიდ პრობლემას არ წარმოადგენდა. გამომდინარე იქიდან, რომ ეს ფაქტი წყაროებში სათანადოდ არ აისახა, საფიქრებელია, რომ ამ ინიციატივაში რომაული ჯარის მხოლოდ მცირე შენაერთი მონაწილეობდა. თუმცა, გასათვალისწინებელია ის ფაქტიც, რომ დიონ კასიუსის თხზულების 71-ე წიგნი, რომელშიც მარკუს ავრელიუსის და ლუციუს ვერუსის პართულ ექსპედიციაზეა მოთხრობილი, ყველაზე ფრაგმენტულადაა შემორჩენილი, შესაბამისად, შესაძლოა, იბერიაში მიმდინარე მოვლენების შესახებ ცნობებმა ჩვენამდე არ მოაღწია. სწორედ ამიტომ რჩება ამ ომის შესახებ ძირითად წყაროდ სწორედ ლეგატ ფრონტონის წერილები მარკუს ავრელიუსისადმი. ფრონტონს, რომელიც მარკუს ავრელიუსის მსგავსად ძალიან განათლებული პიროვნება იყო, როგორც ჩანს, ომის მსვლელობის თაობაზე იმპერატორის ხშირი ინფორმირება ევალებოდა, ამიტომაც არის მისი წერილები დიდი რაოდენობით შემორჩენილი. ერთ-ერთ წერილში, რომელიც დათარიღებულია 161 წლით, იგი იბერებსაც ახსენებს. მარკუს ავრელიუსს იგი შემდეგს ატყობინებს: **„კარგი იქნებოდა, თუ მოისმენდი, პართელები და იბერიელები თავიანთ ენაზე როგორ ადიდებენ მამაშენს (იგულისხმება ანტონიუს პიუსი - ნ. ფ., ე.კ.), ისინი ყველაზე სრულყოფილი ორატ-**

**ორები გეგონება".**[826] ამ ცნობაში საინტერესოა, რომ, ერთის მხრივ, ჩანს ანტონიუს პიუსის დროს იბერებისა და რომაელების გაუმჯობესებული ურთიერთობა, თუმცა, მეორეს მხრივ, პართელებისა და იბერების ერთ სიბრტყეზე მოხსენიება გარკვეულწილად საეჭვოდ გამოიყურება. ხომ არ არის ეს რემინისცენცია იმისა, რომ იბერების ნაწილი მაინც პროპართული ორიენტაციისა იყო?

ნებისმიერ შემთხვევაში, რომის წარწერა ადასტურებს, რომ ლუციუს ვერუსის პართული ექსპედიციის პერიოდში რომაული ჯარი, როგორც ჩანს, მისი მცირე შენაერთი, მაგრამ მაინც ჩართულია იბერიის სამეფო ტახტისთვის ბრძოლაში, რაც გამოწვეული იყო ფარსმანის კანონიერი მემკვიდრის გაძევებით უზურპატორის მიერ. პროპართულსა და პრორომაულ ორიენტაციას შორის ბრძოლა რამდენადმე უნდა იყოს ასახული იბერთა მჭევრმეტყველების შესახებ ფრონტონის ცნობაშიც. იბერები, ერთის მხრივ, განადიდებენ ანტონიუს პიუსს, თუმცა, მეორე მხრივ, ისინი აქ პართელების გვერდით იხსენიებიან. საინტერესოა, რომ ვოლოგეზ მეოთხის (147-191) დამოკიდებულება ანტონიუს პიუსისადმი შედარებით კეთილგანწყობილია, უარეს შემთხვევაში — ნეიტრალური. სწორედ ამიტომ მიუხედავად იმისა, რომ მას რომთან გარკვეული ტერიტორიული პრეტენზიები ჰქონდა, ანტონიუს პიუსის გარდაცვალებამდე მას ომი რომთან არ დაუწყია. მხოლოდ მას შემდეგ, რაც მარკუს ანტონიუსი გახდა იმპერატორი, ვოლოგეზემ გადაწყვიტა ომი გამოეცხადებინა რომაელებისათვის.[827] შესაბამისად, ისტორიული კონტექსტიც თითქოს ხელს უწყობს იმას, რომ, ერთის მხრივ, ვოლოგეზ მეოთხის პართიის და, მეორეს მხრივ, ფარსმან ქველის იბერიის დამოკიდებულება რომისადმი უფრო კეთილგანწყობილი უნდა ყოფილიყო, რაც აისახა კიდეც ფრონტონის 161 წლით დათარიღებულ წერილში. საფიქრებელია, რომ 161 წელი რომაელთათვის უფრო სიტუაციის დაზვერვის წელია და ფრონტონიც უამრავ წერილს გზავნის მარკუს ანტონიუსთან, რომ აუხსნას აღმოსავლეთში არსებული მდგომარეობა.

წარწერა ყურადღება იპყრობს ფარსმან ქველის გარდაცვალების თარიღის დაზუსტების თვალსაზრისითაც. დიდი ალბათობით, ეს უნდა მომხდარიყო 161-163 წლების შუალედში. როგორც აღვნიშნეთ, ვოლოგეზი ანტონიუს პიუსის მმართველობაში რომის წინააღმდეგ მოქმედებებს

[826] Marcus Cornelius Fronto, The Correspondence of Marcus Cornelius Fronto with Marcus Aurelius Antoninus, Lucius Verus, Antoninus Pius and Various Friends. Edited and for the first time translated into English by C.R. Haines, M.A., F.S.A. London: William Heinemann, New York: G.P. Putnam's Sons. 1919, გვ. 303

[827] A. R. Birley. "Hadrian to the Antonines". In Bowman, Alan K.; Garnsey, Peter; Rathbone, Dominic (eds.). The Cambridge Ancient History, Volume XI: The High Empire, A.D. 70–192. Cambridge: Cambridge University Press. 2000, გვ. 160-161

არ იწყებს, ამიტომ მისი გარდაცვალება, მარკუს ანტონიუსის და ლუციუს ვერუსის მმართველობის დასაწყისი, როდესაც ვოლოგეზი თავისი ტერიტორიული პრეტენზიების გამხორციელებას იწყებს, უნდა ჩაითვალოს ფარსმან ქველის პართელების მიერ მოწამვლის თარიღის ქვედა ზღვრად, ამავდროულად 161 წელს პართელები არმენიიდან პრორომაულ სოჰემუსს აგდებენ. გარდა ამისა, დიონ კასიუსის ცნობით, ზუსტად ამ სიტუაციაში სატრაპი ტირიდატე მაქელონებისა და ჰენიოხების მეფეს კლავს,[828] რომის კიდევ ერთ მოკავშირეს.[829] ეს ყველაფერი ერთ ქრონოლოგიურ და პოლიტიკურ კონტექსტშია განსახილველი. ფარსმანის გარდაცვალების თარიღის ზედა ზღვარი რეგიონში რომაელების გაძლიერებაა, კონკრეტულად, არმენიის ტახტზე სოჰემუსის დაბრუნება. „ქართლის ცხოვრების“ მიხედვით, მირდატის წინააღმდეგ რომაელების, პრორომაული არმენიელების, პრორომაული იბერი უფლისწულის და „მეგრთა“ ანუ ლაზების გამოსვლა 163 წლამდე ვერ მოხდებოდა, რადგან ფარსმანის გარდაცვალების შემდეგ მომენტი, როდესაც „მას ჟამსა მოყუარე იყვნეს სომეხნი და ბერძენნი“, არ შეიძლება ყოფილიყო ამ თარიღამდე, ასევე „მაშინ სომეხთა მეფემან მოირთო ძალი ბერძენთაგან (ანუ რომაელთაგან - ნ.ფ., ე.კ.)“, არ შეიძლება ყოფილიყო ასევე 163 წლამდე, სანამ სოჰემუსი ისევ გამეფდებოდა. ამასთან, ეს მოვლენა არც 163 წლის შემდეგ მომხდარი არ შეიძლება იყოს, რადგან, როგორც წარწერაშია აღნიშნული, არმენიისა და იბერიის გავლით რომაელები პართიისკენ გაემართნენ, მართლაც, საკუთრივ პართიის წინააღმდეგ ბრძოლა და უფრო სამხრეთით ბრძოლების გადანაცვლება 163 წელს იწყება.

ამრიგად, ეს ლათინური წარწერა საკმაოდ საინტერესო ინფორმაციას გვაწვდის რომი-იბერიის ურთიერთობის შესახებ. იგი ადასტურებს რომაელთა სამხედრო ძალების ყოფნას იბერიაში 161-163 წლებში. უნდა აღინიშნოს, რომ აქამდე ქართულ ისტორიოგრაფიაში პართულ ექსპედიციაში იბერების ჩართულობის საკითხზე ყურადღება არ ყოფილა გამახვილებული, რადგან არც ეს წარწერა იყო შემოტანილი სამეცნიერო მიმოქცევაში და არც ფრონტონის წერილს მიუქცევია აქამდე მეცნიერთა ყურადღება რომი-იბერიის ურთიერთობების კონტექსტში.

[828] Cassius Dio, Historia Romana. LXXI, 14. იხ. ნ. ლომოური. დიონ კასიუსის ცნობები საქართველოს შესახებ. თბილისი, გამომცემლობა: მეცნიერება. 1966, გვ. 82

[829] მაქელონ-ჰენიოხები ტრაიანეს მოკავშირეები არიან, ამასთან დაკავშირებით იხ. ამაზასპოსის ეპიტაფია

## დედოფალ ულპიას წარწერა

2001 წლის აგვისტოში მცხეთაში, სვეტიცხოვლის ეზოში მცხეთის არქეოლოგიურმა ინსტიტუტმა გახსნა ქვასამარხი N14, სადაც ქალია დაკრძალული. საყურადღებოა არქეოლოგების დაკვირვება, რომლებსაც მნიშვნელოვნად ეჩვენებათ მიცვალებულის დამარხვის წესი, კერძოდ, მისი პოზა სამარხში – მიცვალებული წევს გულაღმა, გაშოტილ მდგომარეობაში, თავით დასავლეთისაკენ, როგორც ეს მცხეთაში აღმოჩენილ სხვა სამარხებშიც დასტურდება, თუმცა მას გადაშლილი აქვს ბარძაყის და წვივის ძვლები, ხოლო ტერფის ქუსლები ერთმანეთთან აქვს მიტყუპებული. დაკრძალვის ეს წესი კავკასიურ, ლოკალურ ტრადიციას ჰგავს და მეტყველებს მიცვალებულის ეთნიკურ წარმომავლობაზე. ამასთან დაკავშირებით გ. ლორთქიფანიძეს და მ. მშვილდაძეს გამოთქმული აქვთ ვარაუდი, რომ დაკრძალვის ეს წესი უფრო ჩრდილოკავკასიურს წააგავს.[830]

სამარხში 25 დასახელების ნივთია აღმოჩენილი, ძირითადად ოქროსა და ვერცხლის ინვენტარი, მათ შორის არის საბეჭდავი ოქროს ბეჭედი, რომელშიც ჩასმულია სარდიონის გემა-ინტალიო (იხ. დანართი 43). ბეჭედი 40-50 წლის ქალბატონს მარცხენა ხელის ფალანგაზე ეკეთა.[831] ბეჭდის ჩარჩო ოვალურია, რომელზეც მიდუღებულია ოქროსგან ჩამოსხმული ორი ავაზის გამოსახულება. ავაზებს კბილებითა და თათებით უჭერიათ ბეჭდის თვალბუდე. სარდიონის გემა – საბეჭდავზე გამოსახულია ქალის ბიუსტის მარცხენა პროფილი, რომელსაც ამშვენებს წაკვეთილი ცილინდრის ფორმის თავსაბურავი. გემმის სიგრძეა 20 მმ., ხოლო სიგანე - 17 მმ. ნივთის საერთო წონა არის 9, 89 გრამი.[832] გემმის ირგვლივ ფაქიზად გამოყვანილია ბერძნული წარწერა, რომელიც ანაბეჭდზე ასე იკითხება:

ΒΑCΙΛΙCCΑ ||ΟΥΛΠΙΑΝΑΞΙΑ

თ. ყაუხჩიშვილი წაკითხვისა და თარგმანის ორ ვერსიას გვთავაზობს:

1) Βασίλισσα Οὐλπια ναξία – „დედოფალი ულპია ნაქსოსელი"
2) Βασίλισσα Οὐλπια [α]ναξία- „დედოფალი ულპია მბრძანებელი".

[830] გ. ლორთქიფანიძე, მ. მშვილდაძე. ქართლის (იბერიის) „რომანიზაციის" კულტუროლოგიური ასპექტები (I-III სს). საქართველოს მეცნიერებათა აკადემიის მაცნე. N1. თბილისი. 2016, (26-40) გვ. 32

[831] ა. აფაქიძე, გ.ყიფიანი, ვ. ნიკოლაიშვილი, გ. მანჯგალაძე, მ. კაპანაძე. სვეტიცხოვლის ეზოში ჩატარებული არქეოლოგიური სამუშაოები, მცხეთა. 2001; მცხეთა – 2001. 2001-2002 საველე არქეოლოგიური კვლევა-ძიების შედეგების ანგარიშები. VI სამეცნიერო სესია. თბილისი. 2003, გვ. 81-123

[832] A. Apakidze, G. Kipiani and V. Nikolaishvili. A Rich Burial from Mtskheta (Caucasian Iberia). Phasis, Greek and Roman Studies. 7. 2004, გვ. 129

იქვე მკვლევარი აღნიშნავს, რომ დასაშვებია, წარწერაში ორი მეზობელი ასოდან ერთი იყოს გამორჩენილი, თუმცა რაკიღა წარწერა საგანგებოდაა გამოყვანილი, ეს ნაკლებადაა სავარაუდო. ნაკლებ სავარაუდოა ისიც, რომ იბერიაში მყოფი დედოფალი ინარჩუნებდეს თავის წარმომავლობას, ნაქსოსელობას.[833] საბოლოოდ, თ. ყაუხჩიშვილი ამ საკითხს ღიად ტოვებს.

წარწერის წაკითხვის მესამე შესაძლებელი ვერსიაც არსებობს: Βασίλισσα Οὐλπια Ναξία - დედოფალი ულპია ნაქსია.[834] ნაქსია ბერძნულ პროსოპოგრაფიაში დადასტურებული სახელია. ბერძნული წარწერების მონაცემთა ბაზის მიხედვით, იგი ჩანს ექვს წარწერაში, მათ შორის: Θεοφίλα || Τιμόλεω || Ναξία (IG II² 9982),[835] Νικοστράτη || Κτησιφῶντος || Ναξία (IG II² 9983), Μααρον[— —] || Ναξία [— —] (IG IV 130)[836], Ἀρχία Βήλωνος Ναξία χαῖρε (Samos 504)[837] და კიდევ ორ, ვრცელ წარწერაში[838]. ამ შემთხვევაში დგება საკითხი ორმაგის სახელის შესახებ. ჩვენი აზრით, დასაშვებია, ერთ პიროვნებას ორმაგი სახელი ჰქონოდა. თუმცა, შესაძლებელია, ამ შემთხვევაში საქმე გვქონდეს ეთნიკურის სახელის (ნაქსოსელი) საკუთარ სახელად გადაქცევასთან.

სამარხი, მასში აღმოჩენილი ნივთების უმრავლესობის საფუძველზე, დათარიღებულია ახ.წ. III საუკუნით[839] და, როგორც ფიქრობენ, ეკუთვნის

[833] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2009, გვ. 367

[834] არსებობს კიდევ ერთი შესაძლებელი ვარიანტი: Οὐλπίανα ἄξια, თუმცა, ჩვენ ამ წაკითხვას არ ვიზიარებთ.

[835] Inscriptiones Graecae II et III: Inscriptiones Atticae Euclidis anno posteriores, 2nd edn., Parts I-III, ed. Johannes Kirchner. Berlin 1913-1940. — Part I, 1-2 (1913-1916) = Decrees and Sacred Laws (Nos. 1-1369); Part II, 1-2 (1927-1931) = Records of Magistrates and Catalogues (Nos. 1370-2788); Part III, 1 (1935) = Dedications and Honorary Inscriptions (Nos. 2789-5219); Part III, 2 (1940) = Funerary Inscriptions (Nos. 5220-13247). — Part V, Inscriptiones Atticae aetatis quae est inter Herulorum incursionem et Imp. Mauricii tempora, ed. Ericus Sironen. Berlin 2008. ონლაინ ხელმისაწვდომია: https://inscriptions.packhum.org/text/12429?hs=61-68 ბოლო ნახვა: 29.01.2022

[836] Inscriptiones Graecae IV = Inscriptiones graecae Aeginae, Pityonesi, Cecryphaliae, Argolidis, ed. Max Fraenkel. «Corpus inscriptionum graecarum Peloponnesi et insularum vicinarum», 1. Berlin 1902. ონლაინ ხელმისაწვდომია: https://inscriptions.packhum.org/text/27606?hs=49-56 ბოლო ნახვა: 29.01.2022

[837] D. F. McCabe. Samos Inscriptions. Texts and List. «The Princeton Project on the Inscriptions of Anatolia», The Institute for Advanced Study, Princeton (1986). Packard Humanities Institute CD #6, 1991. ონლაინ ხელმისაწვდომია: https://inscriptions.packhum.org/text/254662?hs=80-87 ბოლო ნახვა: 29.01.2022

[838] იხ. IG XI,4 1199 და IG XI, 2 145. Inscriptiones Graecae XI. Inscriptiones Deli, fasc. 4, ed. Pierre Roussel. Berlin Reimer. 1914. Nos. 510-1349. ონლაინ ხელმისაწვდომია: https://inscriptions.packhum.org/text/63684?hs=179-186 ბოლო ნახვა: 29.01.2022

[839] A. Apakidze, G. Kipiani and V. Nikolaishvili. A Rich Burial from Mtskheta (Caucasian Iberia). Phasis, Greek and Roman Studies. 7. Tbilisi. 2004, გვ. 133; მ. მშვილდაძე. ფლავიუსებისა და ანტონინუსების საიმპერატორო გვართან დაკავშირებული ნივთები სვეტიცხოვლის N14 მდიდრული აკლდამიდან. ივანე ჯავახიშვილის სახელობის თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტის საქართველოს ისტორიის ინსტიტუტის შრომები. XIII. თბილისი. 2018, გვ. 103

იბერიის სამეფო ოჯახის წევრ ქალბატონს, რომელსაც ინტენსიური კავშირი ჰქონდა რომის იმპერიის უმაღლეს წრეებთან.[840]

არსებობს ვარაუდი, რომ საბეჭდავი ულპია დედოფლის უფლებრივი მდგომარეობის აღმნიშვნელი პირადი ბეჭედია, ხოლო თავად ულპია, ქართლის დედოფლის ტიტულის მატარებელი უნდა ყოფილიყო.[841] პალეოგრაფიულად წარწერა თარიღდება II-III სს-ით[842] და გამოცემულია თ. ყაუხჩიშვილის მიერ.[843]

წარწერა არაერთ შეკითხვას აღძრავს და მათგან, ვფიქრობთ, ყველაზე მთავარია იმის დადგენა, თუ რა კავშირი შეიძლება ყოფილიყო დედოფალსა და ულპიუსების საგვარეულოს (gens Ulpia) შორის.

ულპიუსების საგვარეულო, რომელიც რომის მმართველობის სადავეებთან ტრაიანუსის იმპერატორობის შემდეგ მოექცა (98-117 წწ.), ტრაიანუსის შემდეგაც ინარჩუნებდა გარკვეულ გავლენებს იმპერიაში.

თავდაპირველად გ. ლორთქიფანიძის და მ. მშვილდაძის მიერ გამოითქვა ვარაუდი, რომ ულპიას ეს ბეჭედი-საბეჭდავი წარმოადგენდა იმპერატორ ავრელიანუსის (270-275) მეუღლის, ულპია სევერინას მიერ ნაბოძებ ოქროს პირად ბეჭედ-საბეჭდავს.[844] ულპია სევერინას მამა, შესაძლოა, იყოს „ავგუსტუსების ისტორიაში" მოხსენიებული ულპიუს კრინიტუსი. უნდა აღინიშნოს, რომ ეს თხზულება ცნობილია მისი ფაქტოლოგიური ცდომილებებით. ულპიუს კრიტინუსი თავს იმპერატორ ტრაიანუსის შთამომავლად მიიჩნევდა. ავრელიანუსი ულპიუს კრიტინუსთან იყო დაახლოებული და ამის გამო ულპიუსების საგვარეულომ გადაწყვიტა მისი შვილად მიღება[845], თუმცა, ეს მხოლოდ ვარაუდია და ისიც საკმაოდ სათუო წყაროზე დაფუძნებული. კონკრეტულად ვისი შვილიც არ უნდა იყოს, ულპია სევერინა ულპიუსების გვარს ატარებს, ხოლო საბეჭდავის არსებობა ახსნილია იმ ფაქტით, რომ ავრელიანუსის გარდაცვალების შემდეგ

---

[840] მ. მშვილდაძე. ფლავიუსებისა და ანტონინუსების საიმპერატორო გვართან დაკავშირებული ნივთები სვეტიცხოვლის N 14 მდიდრული აკლდამიდან. ივანე ჯავახიშვილის სახელობის თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტის საქართველოს ისტორიის ინსტიტუტის შრომები. XIII. თბილისი. 2018, გვ. 109

[841] მ. მშვილდაძე. ულპიას საბეჭდავი ბეჭდის შესწავლის საკითხისათვის. ივანე ჯავახიშვილის სახელობის თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტის საქართველოს ისტორიის ინსტიტუტის შრომები. XII. თბილისი. 2017, გვ. 58

[842] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2009, გვ. 369

[843] თ. ყაუხჩიშვილი. ბერძნულწარწერიანი ნივთები მცხეთიდან. ოჩხარი. 2002, გვ. 410-421; T. Kauchtsschischwili. Neuendeckte Gegenstände mit griechischen inschriften aus Mzcheta. Phasis. 5-6. 2003, გვ. 134-140

[844] გ. ლორთქიფანიძე, მ. მშვილდაძე. ქართლის (იბერიის) „რომანიზაციის" კულტუროლოგიური ასპექტები (I-III სს). საქართველოს მეცნიერებათა აკადემიის მაცნე N1. თბილისი. 2016, გვ. 33-34

[845] Smith, William, Sir, A Dictionary of Greek and Roman biography and mythology. By various writers. ed. 1813-1893. გვ. 1281. ონლაინ ხელმისაწვდომია: https://quod.lib.umich.edu/m/moa/ACL3129.0003.001/1289?rgn=full+text;view=image ბოლო ნახვა: 29.01.2022

ულპია რამდენიმე თვის მანძილზე ფაქტობრივად მართავდა რომს.[846] მოგვიანებით მ. მშვილდაძემ დაწვრილებით შეისწავლა საკითხი, დააზუსტა და აღნიშნა, რომ **ეს საბეჭდავი „უფლებრივი მდგომარეობის აღმნიშვნელი ბეჭედია“ და იგი ქართლის დედოფალს, ულპიას ეკუთვნოდა.**[847]

თავიდანვე უნდა აღინიშნოს, რომ ამ მოსაზრებას ჩვენც ვეთანხმებით. მართლაც, ულპია სევერინას საბეჭდავი ბეჭდის არსებობის შესახებ თვალსაზრისი, ჩვენი აზრით, დამაჯერებელი არ არის და ამასთან დაკავშირებით წარმოვადგენთ დამატებით არგუმენტებს:

1. არ მოიპოვება ავრელიანუსის ან ულპია სევერინას მიერ ქართლის/იბერიის დიდებულებსა და სამეფო კართან პირდაპირი ან არაპირდაპირი ურთიერთობის ამსახველი არქეოლოგიური ან ისტორიული დოკუმენტური მტკიცებულება,
2. გაუგებარია, რატომ უნდა შესრულებულიყო რომის იმპერიის „ფაქტობრივი მმართველის“ საბეჭდავი ბერძნულ ენაზე, შესაბამისად, ეს საბეჭდავი ბეჭედი რომზე მეტად, რა თქმა უნდა, საფიქრებელია, რომ იბერიაში ყოფილიყო დამზადებული, სადაც ჩვეულებრივ მოვლენას წარმოადგენდა ბერძნულის გამოიყენება ოფიციალურ ენად და არა ლათინურის, როგორც ეს რომშია.
3. თუკი საბეჭდავი თავად იმპერატორ ავრელიანუსის მიერ იყო ნაბოძები იბერიის მმართველისათვის,[848] სხვაგვარად რომ ვთქვათ, თუკი ეს საბეჭდავი ჯერ კიდევ ავრელიანუსის სიცოცხლეში იყო დამზადებული, რატომ უნდა ჰქონოდა ულპია სევერინას „დედოფლის“ სტატუსი? რომის იმპერატორების მეუღლეები დედოფლის ტიტულს ჩვეულებრივ არ ატარებენ, შესაბამისად, ულპია სევერინასთვის მისი მიკუთვნება ამ მხრივაც საეჭვოდ ჩანს. მით უფრო, რომ არ მოიპოვება მტკიცებულება იმის დასადასტურებლად, რომ ულპია სევერინას ოდესმე ჰქონია „Βασίλισσα“-ს სტატუსი. ამ თვალსაზრისით საინტერესოა ნუმიზმატიკური მონაცემები. ავრელიანუსის სიკვდილის შემდეგ მისი სახელით რამდენიმე ტიპის მონეტა მოიჭრა, რამაც ნუმიზმატებს აფიქრებინა, რომ ულპია სევერინა გარკვეული პერიოდის განმავლობაში იმპერიის de facto მმართველი იყო. თუმცა, ა. უოტსონი ამას საკმა-

[846] გ. ლორთქიფანიძე, მ. მშვილდაძე. ქართლის (იბერიის) „რომანიზაციის“ კულტუროლოგიური ასპექტები (I-III სს). საქართველოს მეცნიერებათა აკადემიის მაცნე N1. თბილისი. 2016, გვ. 33-34

[847] მ. მშვილდაძე. ულპიას საბეჭდავი ბეჭდის შესწავლის საკითხისათვის. ივანე ჯავახიშვილის სახელობის თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტის საქართველოს ისტორიის ინსტიტუტის შრომები. XII. თბილისი. 2017, გვ. 57-58

[848] G. Lortkifanidze, M. Mshvildadze. Culturological Aspects of Kartli (Iberia) “Romanization” (I-III c.), abstracts of I International Congress “Problems and Prospects” of Kartvelology. The Georgian National Academy of Sciences Ivane Javakhishvili Tbilisi State University. Georgian Patriarchate. Tbilisi. 2015, გვ. 115

ოდ ეჭვის თვალით უყურებდა.[849] გარდა ამისა, რომაულ სამყარო-
ში ბასილევსის ან ბასილისას ტიტული ძალიან უჩვეულოა, რომ თუნდაც იმპერიის ხანაში ჰქონოდა ქვეყნის მმართველს.

4. ბუნდოვანია, რატომ უნდა ებოძებინათ „დედოფლის“ პირადი ბეჭედი-საბეჭდავი უცხოელი მმართველისათვის, მით უფრო, რომ საბეჭდავი ბეჭედი, როგორც ცნობილია, პირადი მოხმარების ნივთს წარმოდგენს და მისი გასხვისება ყოველგვარ აზრს მოკლებულია.
5. ულპია სევერინას საბეჭდავი ბეჭედი საერთოდ არ არის ცნობილი.

ჩვენი აზრით, ულპიუსების საგვარეულოსა და იბერიის მმართველებს შორის კავშირების ამსახველი მასალა სხვა გარემოებებში და სხვა ეპოქაში უნდა ვეძებოთ.

პირველ რიგში, საყურადღებოა განვიხილოთ, რა ურთიერთობა ჰქონდა იბერიის სამეფო კარს ულპიუსების საგვარეულოს ყველაზე გავლენიან წარმომადგენელთან, იმპერატორ ტრაიანუსთან და რა საფუძველი არსებობდა საიმისოდ, რომ იბერიის სამეფო ოჯახის მდედრობითი სქესის წარმომადგენელ წევრს საკუთარ სახელად, რომაული ტრადიციის შესაბამისად, ტრაიანუსის საგვარეულო სახელი რქმეოდა.

ჩვენი აზრით, ამ ურთიერთობის ამსახველი პირდაპირი ფაქტი დაკავშირებულია ტრაიანუსის ლაშქრობასთან პართელების წინააღმდეგ, სადაც მონაწილეობდა იბერიის მეფისწული, ამაზასპოსი. ეს ინფორმაცია ე.წ. „ამაზასპოსის ეპიგრამიდან“ არის ცნობილი (იხ. ამაზასპოსის ეპიტაფია).

ვფიქრობთ, იბერიის სამეფო კარისა და იმპერატორ ტრაიანუსის ზემოთქმული კავშირის დამადასტურებელი გარკვეული მტკიცებულებები ამავე სამარხშიც მოიპოვება. სამარხში აღმოჩენილ ნივთებს შორის, რომელთა გარკვეული ნაწილი ფლავიუსებისა და ანტონინუსების საგვარეულოსთან გვიჩვენებს გარკვეულ მიმართებებს,[850] საყურადღებოა ოქროს გულსაკიდი (N 6), რომელიც ქალცედონისგან დამზადებულ ქალის რელიეფურ ბიუსტს წარმოადგენს. ქალს ოქროს გულსაკიდი ამშვენებს და ქიტონი (?) მოსავს. ეს მინიატურული ნაკეთობა (სიმაღლე- 27 მმ; სიგანე-16 მმ, დიამეტრი-16 მმ)[851] გამორჩეულია ქალის სკულპტურული გამოსახულების თმის მაღალი ვარცხნილობით, ე.წ. ტუტულუსით, რომელსაც ძირითა-

[849] A. Watson. Aurelian and the Third Century. London: Routledge, 2004. გვ. 113-116

[850] მ. მშვილდაძე. ფლავიუსებისა და ანტონინუსების საიმპერატორო გვართან დაკავშირებული ნივთები სვეტიცხოვლის N 14 მდიდრული აკლდამიდან. ივანე ჯავახიშვილის სახელობის თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტის საქართველოს ისტორიის ინსტიტუტის შრომები. XIII, თბილისი 2018

[851] A. Apakidze, G. Kipiani, V. Nikolaishvili. A Rich Burial from Mtskheta (Caucasian Iberia). Phasis, Greek and Roman Studies. 7. 2004, გვ. 130

დად გათხოვილი ქალები ატარებდნენ.[852] მ. მშვილდაძე სამართლიანად შენიშნავს, რომ „ქალისგამოსახულებიანი სკულპტურის დანახვისთანავე თვალშისაცემია ქალის მაღალი თმის ვარცხნილობა, რომელიც შეესაბამება ფლავიუსების დინასტიისა და ტრაიანეს პერიოდის არისტოკრატი ქალების თმის ვარცხნილობას, როდესაც გავრცელებას იწყებს ძალზედ მაღალი თმის ვარცხნილობა“ და რომ ჰადრიანუსის დროს, ასეთი მაღალი ვარცხნილობა, ე.წ. tutulus ძირითადად აღარაა მოდაში.[853]

ულპიასთან დაკავშირებით საყურადღებოდ გვეჩვენება სამარხის კიდევ ერთი ნივთი, რომელიც წარმოადგენს საწერ ხელსაწყოს – ვერცხლის კოლოფს, რომელიც ოქროს ჭვირული შეჭედილობით – სახურავით გვირგვინდება. ამ ნივთის წარწერაში მოხსენიებული უსტამოსი (იხ. წარწერები პენალზე მცხეთიდან), სავარაუდოდ, იბერიის მეფე-ზასილევსი გარკვეულ მიმართებაში იმყოფებოდა დედოფალ ულპიასთან, რომლის სამარხშიაც იქნა აღმოჩენილი საწერი მოწყობილობა, რაც კიდევ ერთხელ ადასტურებს მიცვალებულის სამეფო ოჯახისადმი კუთვნილებას. კონკრეტულად რა კავშირი არსებობდა დედოფალ ულპიასა და მეფე უსტამოსს შორის ბოლომდე ცხადი არ არის. თუმცა, ჩვენთვის მნიშვნელოვანია ის, რომ დედოფალი ულპია, რომლის სამარხიც აღმოჩნდა სვეტიცხოვლის ეზოში, როგორც მ. მშვილდაძე აღნიშნავს, იყო იბერიის მეფეთა ოჯახის წევრი,[854] რომლის წინაპარსაც, ასევე ქართლის სამეფო ოჯახის წევრს, მიღებული ჰქონდა რომის მოქალაქეობა და ტრაიანუსის გვარს ატარებდა, რის აღსანიშნავადაც მდედრობითი სქესის წარმომადგენელს იბერიის სამეფო კარიდან ეწოდა სახელი ულპია. როგორც ჩანს, ეს სახელი სხვა თაობებსაც გადაეცათ, განსაკუთრებით იმ კონტექსტში, რომ იბერიას რომთან პერმანენტულად კარგი ურთიერთობა ჰქონდა, შესაბამისად, სამარხში აღმოჩენილი ქალბატონი, თავად ქართლის დედოფალი ულპიაა და ბეჭედი მის პირად საკუთრებას წარმოადგენს.[855] როგორც ჩანს, ის ტრაიანუსის უმცროსი თანამედროვე წინაპრის სახელს ატარებდა.

---

[852] Ernst K. Guhl, W. D. Koner, The Life of the Greeks and Romans: Described from Antique Monuments. New York. D Appleton and company. 1876, გვ. 489

[853] მ. მშვილდაძე. ფლავიუსებისა და ანტონინუსების საიმპერატორო გვართან დაკავშირებული ნივთები სვეტიცხოვლის N 14 მდიდრული აკლდამიდან. ივანე ჯავახიშვილის სახელობის თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტის საქართველოს ისტორიის ინსტიტუტის შრომები. XIII, თბილისი. 2018, გვ. 107

[854] მ. მშვილდაძე. ულპიას საბეჭდავი ბეჭდის შესწავლის საკითხისათვის. ივანე ჯავახიშვილის სახელობის თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტის საქართველოს ისტორიის ინსტიტუტის შრომები. XII. თბილისი. 2017, გვ. 58

[855] მ. მშვილდაძე. ულპიას საბეჭდავი ბეჭდის შესწავლის საკითხისათვის. ივანე ჯავახიშვილის სახელობის თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტის საქართველოს ისტორიის ინსტიტუტის შრომები. XII. თბილისი. 2017, გვ. 57-58

## ამაზასპოსის ეპიტაფია

იამბური ტრიმეტრით შესრულებული ეპიტაფია აღმოჩნდა რომში, თუმცა, როგორც ჩანს, ნისიბისიდანაა ჩამოტანილი, სადაც ახალგაზრდა უფლისწული ამაზასპოსი გარდაიცვალა. ეპიტაფია წარმოადგენს ეპიგრამას, რომელიც ბერძნულადაა შესრულებული 114-117 წლებში.[856]

ὁ κλεινὸς ἶνις βασιλέως Ἀμάζασπος,
ὁ Μιθριδάτου βασιλέως κασίγνητος,
ᾧ γαῖα πατρὶς Κασπίας παρὰ κλῄθρας
Ἴβηρ Ἴβηρος ἐνθαδὶ τετάρχυται
πόλιν παρ' ἱρήν, ἣν ἔδειμε Νικάτωρ
ἐλαιόθηλον ἀμφὶ Μυγδόνος νᾶμα.
θάνεν δ' ὀπαδὸς Αὐσόνων ἁγητῆρι
μολὼν ἄνακτι Παρθικὴν ἐφ' ὑσμίνην,
πρίν περ παλάξαι χεῖρα δηίῳ λύθρωι,
ἴφθιμον αἰαῖ χεῖρα δουρὶ καὶ τόξωι
καὶ φασγάνου κνώδοντι, πεζὸς ἱππ[εύς τε]·
ὁ δ' αὐτὸς ἶσος παρθένοισιν αἰδοίαις.

ეპიგრამა ასე ითარგმნება:[857]

„სახელოვანი ვაჟი მეფისა, ამაზასპოსი
ძმა მითრიდატე მეფისა,
რომლის მშობლიური ქვეყანა არის კასპიის კარიბჭეებთან
იბერიელი, იბერიელის ვაჟი, აქაა დაკრძალული
წმინდა ქალაქთან, რომელიც ნიკატორმა ააგო
ზეთისხილის მასაზრდოებელი მიგდონის ნაკადის ირგვლივ,
იგი გარდაიცვალა, თანამგზავრი ავსონიელთა წინამძღოლისა,
რომელიც  მიდიოდა მეუფისთვის პართულ ბრძოლაში,
სანამ გაისვრიდა ხელს მტრის სისხლით,
მძლავრ, ვაი, რომ, ხელს შუბიანს და მშვილდიანს
და ხმლიანს, ქვეითად და ცხენდაცხენ:
და თავად იყო მსგავსი მორცხვი ქალწულებისა."

[856] Canali De Rossi, Filippo, 2005. Iscrizioni dello estremo oriente greco. Un repertorio. «Inschriften griechischer Städte aus Kleinasien», 65. Bonn 2004. Additional commentary: Jenseits des Euphrat: griechische Inschriften. Ein epigraphisches Lesebuch. Zusammengestellt, übersetzt und erklärt von Reinhold Merkelbach und Josef Stauber. München—Leipzig. IK Estremo oriente 3

[857] თარგმანი შესრულებულია ე. კობახიძის მიერ

ამრიგად, ირკვევა, რომ ამაზასპოსი, რომელიც იყო იბერიის მეფის ვაჟი და ძმა იბერიის მომდევნო მეფე მითრიდატესი, მონაწილეობდა პართიის ექსპედიციაში და გარდაიცვალა ნისიბისთან, თუმცა ბრძოლის დაწყებამდე.

ზოგიერთი მკვლევარი მიიჩნევს, რომ ეს ეპიტაფია ასახავს არა ტრაიანუსის 117 წლის ლაშქრობას, არამედ 75 წელს იმპერატორ ტრაიანუსის მამის ექსპედიციას პართელების წინააღმდეგ.[858] პირველ რიგში, უნდა აღინიშნოს, რომ ამ კამპანიის ნამდვილობის საკითხი ისტორიოგრაფიაში სადავოა, გარდა ამისა, როგორც ვარაუდობენ, ეპიგრამა თავად ჰადრიანუსის შედგენილია ტრაიანუსის ეპოქაში.[859] ამ შემთხვევაში, გაუგებარია, რატომ გამოეხმაურა მომავალი იმპერატორი ქრონოლოგიურად მისგან ასე დაშორებულ – ვესპასიანუსის – ეპოქას. უფრო ბუნებრივია ვიფიქროთ, რომ ჰადრიანუსი ქრონოლოგიურად მასთან ახლო მყოფ მოვლენებს მიუძღვნიდა ეპიგრამას.

ვფიქრობთ, მნიშვნელოვანია, განვიხილოთ ტრაიანუსის მამის და თავად ტრაიანუსის კამპანიების გეოგრაფიული არეალი, რათა დავაზუსტოთ იბერიელი უფლისწულის მათში მონაწილეობის ალბათობა. ტრაიანუსის მამის აღმოსავლეთის პროვინციებში გენერალ კორპულონის ხელმძღვანელობით მსახურობდა. მოგვიანებით კი იყო სხვადასხვა პროვინციის მმართველი. მისი კავშირი ნისიბისთან მაინც არ ჩანს წყაროებში, ხოლო საკუთრივ იმპერატორ ტრაიანუსის კავშირი ნისიბისთან აღმოსავლეთის ექსპედიციის დროს კარგად არის დოკუმენტირებული. როდესაც ტრაიანუსი არმენიაში მოვიდა, არმენიელებმა მისი უზენაესობა სცნეს და არმენია რომის პროვინციად გამოცხადდა, შემდეგ ოსროენეს მეფემაც სცნო ტრაიანუსის უზენაესობა. ტრაიანემ ამ ამბების შემდეგ დაიკავა ნისიბისი[860] და ზამთარიც სავარაუდოდ იქ გაატარა.[861] იბერიელთა ჩართვა აქ გასაგებიცაა – როგორც ჩანს, როცა ტრაიანუსმა არმენია დაიკავა, იბერიელებმა გადაწყვიტეს პოლიტიკური მხარდაჭერის გამოცხადება და უფლისწული გააგზავნეს ამ ლაშქრობაში.

იბერიელი უფლისწული ჩავიდა ტრაიანუსთან და ნისიბისის აღების წინ ტრაგიკულად დაიღუპა. საინტერესოა, რომ ამ კამპანიაში ჰადრიან-

[858] G. R. Tsetskhladze. Ancient West and East: Mtskheta capital of Caucasian Iberia, Mediterranean Archaeology. Vol. 19/20, Proceedings of the 25th Anniversary Symposium of the Australian Archaeological Institute at Athens: Athens 10–12 October, 2005 (2006/07), გვ. 75-107

[859] R. A. Tybout. Dead Men Walking: The Repatriation of Mortal Remains, in: Migration and Mobility in the Early Roman Empire, edit.: Luuk de Ligt, Laurens E. Tacoma, Brill, Leiden, Boston. 2016, გვ. 400 sch.26

[860] L. Schmitz. History of Rome from the Earliest Times to the Death of Commodus, A.D. 192. London. Walton and Maberly. 1854

[861] L. Schmitz. History of Rome from the Earliest Times to the Death of Commodus, A.D. 192. London. Walton and Maberly. 1854

უსიც მონაწილეობდა.[862] სავარაუდოდ, ჰადრიანუსი პირადად იცნობდა იბერიელ უფლისწულს, რაც, შესაძლოა, ამაზასპოსისთვის ეპიტაფიის მიძღვნის ერთ-ერთი მიზეზიც გახდა.

აშკარაა, რომ ახალგაზრდა უფლისწულის გარდაცვალებამ სერიოზული დისკომფორტი შეუქმნა რომაელებს, განსაკუთრებით კი იმის გამო, რომ უფლისწული არა ბრძოლის ველზე, არამედ ბრძოლამდე გარდაიცვალა. რა იყო გარდაცვალების მიზეზი, უცნობია, თუმცა პართელების წინააღმდეგ ბრძოლაში მნიშვნელოვანი მოკავშირის, იბერიის სამეფო დინასტიის წარმომადგენლის სიკვდილი რომაელთათვის დიდი პრობლემა იქნებოდა პირველ რიგში იმ პასუხისმგებლობის გამო, რომელიც მათ, როგორც ლაშქრობის ორგანიზატორებს, ეკისრებოდათ იბერიელთა და მათი სამეფო დინასტიის მიმართ, რომელსაც გამოაკლდა ოჯახის უახლოესი წევრი.

ვფიქრობთ, ეს სულისკვეთება კარგად ჩანს ეპიტაფიაში. პირველ რიგში, გასათვალისწინებელია, რომ ეპიტაფია ლექსადაა შესრულებული, რაც აშკარად მიუთითებს რომის იმპერატორის სურვილზე, რომ მოვლენა ლირიულ-ემოციურ ჭრილში წარმოაჩინოს. საინტერესოა მოსაზრება, რომელიც ადრე ვახსენეთ, რომ ეპიგრამა ტრაიანუსის მემკვიდრემ, მომავალმა იმპერატორმა ჰადრიანუსმა თავად შეთხზა[863], რაც კიდევ ერთხელ ხაზს უსვამს ფაქტის მნიშვნელობას. ეპიტაფიის დასაწყისშივე ხაზგასმულია იბერიელთა სამეფო ოჯახის მიმართ რომაელთა განსაკუთრებული პატივისცემა, რაც კარგად ჩანს ამაზასპოსის ეპითეტში „სახელოვანი“, მითრიდატეს, მოქმედი მეფის მოხსენიებით და თავად გარდაცვლილის „„მძლავრი“ ხელის და საბრძოლო თვისებების ქებით, აქვე არ არის დავიწყებული ამაზასპოსის გარეგნული მშვენიერებაც, რომელიც შედარებულია ქალწულთა სილამაზესთან.

ერთ საინტერესო საკითხსაც აღვნიშნავთ: ჰადრიანუსის ტრფიალი ახალგაზრდა ლამაზი ჭაბუკებისადმი საყოველთაოდ ცნობილია, ანტინოეს კულტის შექმნა სწორედ მას მიეწერება მისი საყვარლის გარდაცვალების შემდეგ. როგორც ჩანს, მისი ზოგადი დამოკიდებულება და განსაკუთრებული ტრფიალი ახალგაზრდა ჭაბუკებისადმიც, ან მინიმუმ ესთეტიური დამოკიდებულებაც, ახდენს ზეგავლენას, როდესაც ის წყვეტს ამაზასპს ეპიტაფია მიუძღვნას.

საინტერესოა, რომ ეპიგრამაში საკუთარი სახელით არ იხსენიება იმპერატორი ტრაიანუსი, რომელიც აქ „მეუფედ“ (ἄναξ) გვევლინება, რითაც იგი თითქოს ერთგვარად აყენებს საკუთარ ღირსებებს იბერიელთა მეფე-

[862] Ch. Merivale. History of the Romans under the Empire. vol. III. London, Longmans, Green and co. 1872, გვ. 162

[863] R. A.Tybout. Dead Men Walking: The Repatriation of Mortal Remains. In: Migration and Mobility in the Early Roman Empire, edit.: Luuk de Ligt, Laurens E.Tacoma, Brill, Leiden, Boston. 2016, გვ. 400, sch.26

თა ჩრდილქვეშ. საყურადღებოა ისიც, რომ მიუხედავად იმისა, რომ ამაზ-ასპოსმა ბრძოლაში თავი ვერ გამოიჩინა, მის სამხედრო შესაძლებლობების ხაზგასასმელად არაერთი ეპითეტია გამოყენებული.

ეპიტაფია, როგორც აღვნიშნეთ, რომშია აღმოჩენილი, რაც ზოგი-ერთ მკვლევარს ავარაუდებინებს, რომ მეფისწული რომში გადაასვენეს[864]. ვფიქრობთ, ეს შესაძლო ფაქტიც მიცვალებულისთვის საგანგებო პატივის მიგებაზე შეიძლება მიანიშნებდეს. ასევე მნიშვნელოვანია ისიც, რომ ეპიტ-აფია შესრულდა არა ლათინურად, არამედ ბერძნულ ენაზე, რაც იმას გუ-ლისხმობდა, რომ ტექსტის შინაარსი, პირველ რიგში, იბერიელებისთვის უნდა ყოფილიყო გასაგები.[865]

ცხადია, მხოლოდ ეპიტაფია და სათანადო დაკრძალვის ორგანიზებით სამეფო ოჯახის წევრის გარდაცვალების „კომპენსაცია" ვერ მოხერხდებო-და და პატივისცემის ნიშნად იბერიელთა მეფე მითრიდატეს (მირდატს) ბევრ სხვადასხვა საბოძვარს და ჯილდოს გაუგზავნიდნენ. ჩვეულებრივ, რომის იმპერატორები უძღვნიდნენ ხოლმე არაერთ წარჩინების ნიშანს, ინსიგნიებს.[866] ყველაზე დიდ პრივილეგიას კი რომის მოქალაქეობის მი-ნიჭება წარმოადგენდა, რომელიც ხშირად ეძლეოდათ რომის მოკავშირე ქვეყნების უცხოელ წარჩინებულებს, რითაც ისინი, ფაქტობრივად, ორმაგი მოქალაქეები ხდებოდნენ.[867] ეს მომენტი ზოგადად არ იყო უცხო ქართლის მმართველებისათვის.

იბერიის მეფეებს რომ რომის მოქალაქეობა ჰქონდათ, ეს კარგად ჩანს ეპიგრაფიკული წყაროებით. სერაფიტას წარწერაში მოხსენიებულია სა-ხელი „პუბლიკიუს აგრიპა", გარდა ამისა, II-III საუკუნეებით დათარიღე-ბულ ვერცხლის ლანგარზე იბერთა მეფე, ფლავიუს დადეს სახელია აღ-ნიშნული. ისიც რომაულ გვარს ატარებს. თ. დუნდუას აზრით, მათ ორივ-ეს რომაული მოქალაქეობა ჰქონდათ.[868] რომის მოქალაქეობის მინიჭება კი რომაული საგვარეულოს სახელის (nomen) ტარებას გულისხმობდა, რაც,

[864] R. A.Tybout. Dead Men Walking: The Repatriation of Mortal Remains, in: Migration and Mobility in the Early Roman Empire, edit.: Luuk de Ligt, Laurens E.Tacoma, Brill, Leiden, Boston, 2016, გვ. 400, sch.26

[865] ამაზასპის ეპიტაფიასთან დაკავშირებით 2022 წლის 23 მარტს თსუ-ის კლასიკური ფილოლოგიის, ბიზანტინისტიკისა და ნეოგრეცისტიკის ინსტიტუტით ორგანიზებით ჩატარებულ შეხვედრაზე იენის უნივერსიტეტის პროფესორმა ტიმო შტიკლერმა წაიკითხა მოხსენება, რომელშიც გამოთქვა მოსაზრება, რომ ამაზასპოსის ეპიტაფიის კონტექსტი ანტონინუს პიუსის ეპოქაა, ხოლო წარწერა საგანგებოდა შეიქმნა ფარსმან ქველის რომში ვიზიტის მზადების პროცესში, წარწერის ბერძნულად მისი პატივისცემის მიზნით, ხოლო ეპიგრამაში გათვალისწინებულია ბერძნული ეპოსის, პირველ რიგში, ჰომეროსის ტრადიციული ფორმულები და ეპითეტები

[866] D. Braund. Georgia in antiquity. A History of Colchis and Transcaucasian Iberia 550 BC- AD 562. Oxford: Oxford University Press. 1994, გვ. 254

[867] J. A. Crook. Law and Life of Rome. 90 B.C.- A.D. 212, Cornell University Pres. Ithaka, New York. 1984, გვ. 39 და შმდგ.

[868] T. Dundua. Publicius Agrippa, Flavius Dades And A Dual Citizenship - A Pattern For Europe In Future. Tbilisi. 2002, გვ. 10-16

ჩვენს შემთხვევაში,შეიძლება ყოფილიყო მხოლოდ და მხოლოდ თავად იმპერატორის საგვარეული სახელი Ulpius.

შესაბამისად, თუ წარმოვიდგენთ, რომ მითრიდატემ/მირდატმა ან შესაძლოა, მისი ოჯახის რომელიმე წევრმა მიიღო ეს საპატიო ჯილდო იმპერატორ ტრაიანუსისგან ამაზასპოსის სიკვდილის გამო გამოწვეული უხერხულობის გამო, და აგრეთვე იმის გათვალისწინებითაც, რომ პართელების წინააღმდეგ ბრძოლაში იბერია რომის ერთ-ერთი მოკავშირეა მცირედთაგან, სავსებით ბუნებრივია, ასეთი დასაჩუქრება. საინტერესოა ისიც, რომ ტრაიანუსის მეორე მოკავშირე, მაკრონ-ჰენიოხების მეფე იყო, რომელიც მან დიონ კასიუსის ცნობით სატალაში დაიბარა და დაასაჩუქრა: „Τραϊανὸς ἐκείνῳ μὲν τὸν τοῦ Ἰουνίου υἱὸν ἔπεμψεν, αὐτὸς δὲ μέχρις Ἀρσαμοσάτων 1 προχωρήσας 2 καὶ ἀμαχεὶ αὐτὰ παραλαβὼν ἐς τὰ Σάταλα 3 ἦλθε, καὶ Ἀγχίαλον τὸν Ἡνιόχων τε καὶ Μαχελόνων βασιλέα δώροις ἠμείψατο."[869] ასეთ კონიუნქტურაში, სავსებით შესაძლებელია, რომ იბერიის სამეფო ოჯახის რომელიმე წევრს მიეღო რომის მოქალაქეობა. სავარაუდოდ ასე დამკვიდრდა ულპიუსების გვარი იბერიულ სამეფო ოჯახში და დედოფალ ულპიასაც სახელი ასე უწოდეს (იხ. დედოფალ ულპიას წარწერა).

რომელი მეფე მითრიდატე უნდა იყოს ამ ეპიტაფიაში ნახსენები? კ. თუმანოვი ამაზასპს ვესპასიანუსის წარწერის იამასპუჰთან აკავშირებს.[870] ეს გაიგივება სრულიად მოკლებულია საფუძველს, რადგან ვესპასიანუსის წარწერა ახ. წ. 75 წლით თარიღდება, ხოლო ამაზასპის ეპიტაფიის შექმნის ქვედა ქრონოლოგიური ზღვარი ტრაიანუსის მმართველობის ხანაა. ნებისმიერ შემთხვევაში, ეპიტაფიის ამაზასპი – იბერთა მეფე მითრიდატეს ძმა – ტრაიანეს კამპანიის დროს მალიან ახალგაზრდა იყო და როგორც ეს წარწერიდან ჩანს, ის მხოლოდ უფლისწულია და არა მეფე. ვესპასიანუსის წარწერის იამაზასპუჰი კი ნახსენებია, როგორც მითრიდატეს მშობელი და არა ძმა. თუნდაც დავეთანხმოთ იმ აზრს, რომ ეპიტაფია ვესპასიანეს 75 წლის კამპანიის გამოხმაურებაა, ტრაიანუსის მამას და ვესპასიანუსს, ეპიტაფიის ამაზასპის, ვესპასიანუსის წარწერის იამაზასპუჰთან გაიგივება მაინც გაუგებარია. ვესპასიანუსის წარწერის ბოლო ფრაზა: „იბერთა მეფეს, მითრიდატეს, მეფე ფარსმანისა და იამასასპუჰის ძეს, კეისრის მეგობარსა და რომაელთა მოყვარულს და ხალხს კედლები გაუმაგრეს" მეცნიერთა შორის დავის საგანი იყო. ამ წარწერის ფარსმან მეფის იდენტიფიკაცია რა-

[869] Dio Cass., LXVIII, 19. 2. Dio's Roman History. Cassius Dio Cocceianus. Earnest Cary. Herbert Baldwin Foster. William Heinemann, Harvard University Press. London; New York. 1914 ონლაინ ხელმისაწვდომია: http://www.perseus.tufts.edu/hopper/text?doc=Perseus%3Atext%3A2008.01.0593%3Abook%3D68%3Achapter%3D19%3Asection%3D2 ბოლო ნახვა: 22.01.2022; იხ. ასევე კ. ფიფია. ტრაიანეს აღმოსავლური პოლიტიკა და საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: უნივერსალი. 2005, გვ. 18

[870] C. Toumanoff. Chronology of the Early Kings of Iberia.New York, Fordham University Press. 1969, გვ. 14-15

დამისტის მამასთან და მითრიდატეს ძმა ფარსმანთან სადავო არაა,[871] თუმცა, იამაზასპუჰის პიროვნება და მისი მოხსენიება მეფე ფარსმანის გვერდით კამათის საგანი გახდა. ვინ არის იგი – ფარსმანის თანამეფე თუ მისი ცოლი?[872] ჩვენი აზრით, გ. წერეთლის მოსაზრება სავსებით სწორია. მისი აზრით, იამაზასპუჰი ფარსმანის მეორე ცოლია. ფარსმანს პირველი ვაჟი, რადამისტი, პირველ ცოლთან შეეძინა. ტაციტუსი წერს, რომ როდესაც რადამისტი ბიძამისთან, არმენიის მეფესთან გაიქცა, დედინაცვალთან გართულებული ურთიერთობა მოიიზეზა (Tac. Ann, XII, 44). ასეთი გავლენის მქონე დედოფალი სავსებით შესაძლებელია მეფესთან ერთად ყოფილიყო მოხსენიებული წარწერაში.

ჩვენის მხრივ, იმასაც დავამატებდით, რომ ის ფაქტი, რომ სახელი „ამაზასპი" მამაკაცებში დადასტურებული სახელია იბერიაში, სრულებით არ ნიშნავს, იმას რომ მისი მდედრობითი, მსგავსი ვერსია არ არსებობდა, თუნდაც, რომაული გავლენით, მით უფრო რომ კონტექსტი ზუსტად ამას გვავარაუდებინებს. გარდა ამისა, წარწერაში გარკვევით ჩანს, რომ სახელი არის არა „ამაზასპოსი", არამედ „იამაზასპუჰი", შესაბამისად, „ამაზასპოსი" და „იამაზასპუჰი", როგორც ჩანს, საერთო წარმოშობის მდედრობითი და მამრობითი საკუთარი სახელებია. მამაკაცისა და ქალის საერთო ფუძის სახელები დასტურდება სხვადასხვა დროს და სხვადასხვა რეგიონში, მათ შორის, საქართველოშიც.

ახლა რაც შეეხება ვითარებას ქართლში II საუკუნის დასაწყისში და ეპიტაფიაში ნახსენები მეფე მითრიდატეს ვინაობას. ვინ მეფობს ამ პერიოდის იბერიაში წყაროთა მიხედვით? ამასთან დაკავშირებით, „ქართლის ცხოვრებასა" და „მოქცევაი ქართლისაიში" ჰიატუსია, მაგრამ, ამ პერიოდში გვყავს ბერძნულ ეპიგრაფიკულ ძეგლებში დადასტურებული მეფე – ფლავიუს დადე, რომლის ქართული სახელიც, როგორც მეცნიერები მიიჩნევენ, უნდა ყოფილიყო მითრიდატე. მეფე ფლავიუს დადეს წინაპარს, როგორც ჩანს, რომის მოქალაქეობა ვესპასიანემ ან დომიციანემ უბოძა, მან კი ეს საპატიო საბოძვარი მემკვიდრეობით მიიღო.[873] როგორც ჩანს, მისი რომაული ასპირაციები იმდენად ძლიერი იყო, ფლავიუს დადემ სახელი შეინარჩუნა და ამით ამაყობდა კიდეც. ამას ადასტურებს მის მიერ ადგილობრივი პიტიახშისთვის ბოძებული საჩუქარი, ლანგარი, სადაც მან ამაყ-

[871] ივ. ჯავახიშვილი. ქართველი ერის ისტორია. I. თბილისი: თბილისის უნივერსიტეტის გამომცემლობა. 1979, გვ. 177-178

[872] გ. წერეთელი: ამაზასპუჰი – მითრიდატეს დედა, ფარსმანის ცოლი, ლ. ბარტოლეი, ჯ. მოლი, ვ. ლატიშევი Ιαμασδει (ქალის სახელი); ლ. რეინე, ი. პომიალოვსკი - Ιαμασδαιτων არმაზის მაცხოვრებელი, ა. ბოლტუნოვა, მ. ტოდი, თ. ყაუხჩიშვილი Ιαμασπω= Ιαμασασπω (კაცის სახელი) – იხ. დეტალური მიმოხილვა: თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2019

[873] T. Dundua. Publicius Agrippa, Flavius Dades and Dual Citizenship - a Pattern for Europe in Future? Caucasica. The Journal of Caucasian Studies. vol. 5. Tbilisi. 2002, გვ. 61

ად განათავსა საკუთარი სახელი. მართალია, დასაშვებია ვიფიქროთ, რომ თუ მის წინაპარს ჰქონდა ფლავიუსებისგან ბოძებული რომის მოქალაქობა (იხ. ფლავიუს დადეს წარწერა) და მისი რომაული სიმპათიების შესახებ თავად რომშიც იყო ცნობილი, პირადად მისთვისაც შეიძლებოდა ებოძებინათ რომაული სახელი (ამჯერად იმპერატორ ტრაიანუსის მიერ) ამაზასპოსის, მისი ჰიპოთეტური ძმის სიკვდილის შემდეგ, ასე ვთქვათ, სანუგეშოდ. თუმცა, ჩვენი აზრით, ეს მაინც ნაკლებ სავარაუდოა. გამომდინარე იქიდან, რომ ის უკვე ატარებდა რომაულ საგვარეულო სახელს. ამიტომაც, ჩვენი აზრით, ამაზასპოსის წარწერის მეფე მითრიდატეს გაიგივება მეფე ფლავიუს დადესთან მოკლებულია საფუძველს. მაშინ, ვინ უნდა იყოს ეს მეფე მითრიდატე?

„ქართლის ცხოვრებასა“ და „მოქცევაი ქართლისაი“-დან ცნობილია რამდენიმე მეფე, რომელთაც მირდატი ან მირვანი ეწოდებოდათ და მათი გაიგივება ბერძნული წყაროების მითრიდატესთან შესაძლებელია. ესენია: 1) მირვანი, რომელიც საურმაგის შემდგომ მეფობს. ქრონოლოგიური თვალსაზრისით, იგი ძალიან დაშორებულია ამაზასპოსის ეპიტაფიას და შესაბამისად, მისი წარწერის მითრიდატეს გაიგივება ამ მირვანთან წარმოუდგენელია, 2) მირვან/მირეანი, რომელიც ბარტომ/ბრატმანის შემდგომ მეფობს. ქრონოლოგიური თვალსაზრისით, ისიც საკმაოდ დაშორებულია ამაზასპს და შესაბამისად, ვერც მასთან ვერ გავაიგივებთ ამაზასპის ძმას, მითრიდატეს, 3) ფარსმან ქველის „თანამეფე“ (უფრო სპასპეტი) მირდატი, რომელმაც ფარსმან ქველი მოაწამვლინა და საკმაოდ დრამატულ ვითარებაში დაიკავა ტახტი, თუმცა, როგორც უზურპატორი, ჩამოაგდეს ტახტიდან. ეს მირდატი ქრონოლოგიურად საკმაოდ ახლოს დგას ამაზასპთან და მისი უმცროსი თანამედროვეც კი არის. საინტერესოა, რომ თუ ეპიტაფია ჰადრიანუსის მიერაა შექმნილი, შეიძლებოდა გვევარაუდა, ხომ არ შექმნა ჰადრიანუსმა ეს ეპიტაფია ფარსმან ქველის პოლიტიკური ოპონენტის, მირდატის ძმის განდიდების მიზნით, რათა ამით ფარსმანისთვის დაემტკიცებინა, რომ რომი თავის ერთგულ მოკავშირეებს აფასებს – ფარსმანმა ხომ უარი თქვა ჰადრიანუსთან კავშირზე? თუმცა, ამ მოსაზრებას ეწინააღმდეგება ის ფაქტი, რომ ეპიტაფიას ათარიღებენ უფრო ადრეული პერიოდით, როცა ჰადრიანუსი იმპერატორი ჯერ არ იყო.

შესაბამისად, მითრიდატე მეფე, რომელიც ამაზასპოსის ეპიტაფიაში იხსენიება, არც „ქართლის ცხოვრებაში“ და არც „მოქცევაი ქართლისაი“-ში არ არის დადასტურებული. ის არ დასტურდება არც სხვა ბერძნული წარწერებიდან. აქედან გამომდინარე, უნდა დავასკვნათ, **რომ ის მხოლოდ ამ წარწერიდანაა ცნობილი.** საინტერესოა, რომ ორივე ქართულ წყაროს ამ ეპოქასთან დაკავშირებით რეალურად ჰიატუსი აქვს და რამდენიმე მეფე მხოლოდ ბერძნული ნარატიული ან ეპიგრაფიკული წყაროებიდანაა ცნობილი.

## წარწერები პენალზე მცხეთიდან

2001 წლის აგვისტოში მცხეთაში, სვეტიცხოვლის ეზოში მცხეთის არქეოლოგიურმა ინსტიტუტმა გახსნა ქვასამარხი N14, სადაც ქალია დაკრძალული. სამარხში 25 დასახელების ნივთია აღმოჩენილი, ოქროსა და ვერცხლის, ბრინჯაოს, რკინისა და მინის ინვენტარი, მათ შორის არის საწერი ხელსაწყო – ვერცხლის კოლოფი, რომელიც ოქროს ჭვირული შეჭედილობით – სახურავით გვირგვინდება. კოლოფი თავთან უფრო ფართოა და ბოლოსკენ უფრო ვიწროვდება.

თ. ყაუხჩიშვილის აღწერით, სახურავის ვერცხლის გოფრირებული ნაწილი ჰორელიეფური გამოსახულებებით ბოლოვდება. ამ გამოსახულებებს ამშვენებს საგანგებოდ გამოყვანილი ასოებით შესრულებული ბერძნული წარწერები (იხ. დანართი 44 და 45):[874]

MENAN OMHPOC ΔΗΜΟCΘΕΝΕC.

წარწერას ასე კითხულობს და თარგმნის თ. ყაუხჩიშვილი:

Μένανδρος Ὅμηρος Δημοσθένης – „მენანდრე, ჰომეროსი, დემოსთენე“.[875] ყაუხჩიშვილის იქვე განმარტავს ვინ იგულისხმება ამ სახელების ქვეშ: მენანდრე – ელინისტური ხანის ყველაზე ცნობილი კომედიოგრაფოსი, ჰომეროსი – ბერძნული ეპიკური პოეზიის ფუძემდებელი, დემოსთენე – ანტიკურობაში სახელგანთქმული რიტორი.[876]

სახურავზე მოთავსებულია ოქროს ჭვირული შეჭედილობით შესრულებული ფირფიტა, რომელზეც გამოყვანილია ორსტრიქონიანი მოსევადებული წარწერა:

ΒΑCΙΛΕΩCΟΥCΤΑΜΟΥ
ΤΟΥΚΑΙΕΥΓΕΝΙΟΥ

წარწერას ასე კითხულობს და თარგმნის თ. ყაუხჩიშვილი:

Βασιλέως Οὐστάμου|| καὶ Εὐγενίου – „მეფე უსტამოსის და ევგენიოსისაც“.[877]

თ. ყაუხჩიშვილის აზრით, ხელსაწყო ეკუთვნოდა როგორც მეფე უსტამს, ისე ევგენიოსს, რომელიც, სავარაუდოდ, მეფის მდივანი ან მწერალი იყო. მკვლევარი აღნიშნავს, რომ სახელი Οὔσταμος არსად ჩანს საცნობარო

[874] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2009, გვ. 367
[875] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2009, გვ. 367
[876] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2009, გვ. 368
[877] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2009, გვ. 368

ლიტერატურაში. შავი ზღვის ჩრდილოეთის წარწერებში გვხვდება სახელი Οΰστανος.[878]

არსებობს მოსაზრება, რომ მეფე უსტამოსი და ევგენიოსი ერთი და იგივე პიროვნებაა. სახელი ევგენიოსი, მაგდა მჭედლიძის აზრით, არის მეფე უსტამოსის მეორე სახელი, რომელიც, მეფემ, შესაძლოა, საკუთარი მასწავლებლის საპატივსაცემოდ დაირქვა. მკვლევარის ვარაუდით, მისი მასწავლებელი შეიძლება ყოფილიყო თემისტიოსის, ფასისის აკადემიის სახელგანთქმული კურსდამთავრებულის მამა – ევგენიოსი,[879] ხოლო წარწერა ასე უნდა წავიკითხოთ:

„მეფე უსტამოსისა //იმავე ევგენიოსისა".[880]

კოლოფის მეორე მხარეზე აღმოჩნდა ფირფიტაც, რომელზეც სამი რიგია და თითოეულ რიგში 3-3 ფიგურაა მუზების გამოსახულებით. გამოსახულებათა ქვემოთ მოთავსებულია რომაული ხანიდან გავრცელებული ფორმის ფირფიტა ზედ მუზების სახელთა წარწერით. ყაუხჩიშვილის აღწერით, წარწერები შემდეგი ფორმითაა განთავსებული:

ზემოთა რიგში: ΚΛΙΩ (Κλειώ) – კლიო (ისტორიის მუზა)

ΕΥΤΕΡΠΗ (Εὐτέρπη) – ევტერპე (ლირიული პოეზიის მუზა)

ΘΑΛΙΑ ( Θάλεια) – თალია (კომედიის მუზა)

შუა რიგში: ΜΕΛΠΟΜΕΝΗ (Μελπομένη) – მელპომენე (ტრაგედიის მუზა)

ΤΕΡΨΙΧΟΡΗ (Τερψιχόρη) – ტერპსიქორე (ცეკვის მუზა)[881]

ΕΡΑΤΩ (Ἐρατώ) – ერატო (ეროტიკული პოეზიის მუზა)

ქვემოთა რიგში: ΠΟΛΥΜΝΙΑ (Πολυυμνία ან Πολυμνία) – პოლიმნია (ჰიმნების მუზა)

ΟΥΡΑΝΙΑ (Οὐράνια) – ურანია (ასტრონომიის მუზა)

ΚΑΛΛΙΟΠΗ (Καλλιόπη) – კალიოპე (ეპოსის მუზა)

მუზათა ჩამონათვალში ასეთი თანამიმდევრობა მიყვება ჰეროდოტეს „ისტორიის" 9 წიგნის სათაურებს. რამდენადაც ცნობილია, თითოეული თავისთვის მუზის სახელის დარქმევა ალექსანდრიელი ფილოლოგების შემოქმედებაა. სწორედ ამ დროიდან დაკანონდა მუზათა ასეთი მიმდევრობა, მაშინ როდესაც მანამდე გავრცელებული იყო – სხვა, როდესაც, მაგალითად, კალიოპე პირველ ადგილას იყო.[882]

---

[878] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2009, გვ. 368

[879] მცხეთის პენალის ევგენიოსისა და თემისტიოსის მამის, ევგენიოსის გაიგივების შესახებ ჰიპოთეზა გამოთქმული აქვს ნინო ლორთქიფანიძეს, რომელმაც ეს მოსაზრება წარმოადგინა თინათინ გიორგობიანის 80 წლის იუბილესადმი მიძღვნილ კონფერენციაზე

[880] მ. მჭედლიძე. „მუზების ტაძარი" პონტოს კიდეში და ელინური პაიდეიას საკითხი III-IV საუკუნეების საქართველოში (ხელნაწერის უფლებით)

[881] იონიური ფორმაა, ატიკური არის Τερψιχόρα

[882] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2009, გვ. 368

ბერძნულ წარწერების მონაცემთა ბაზის მიხედვით, ისეთი წარწერა, რომელშიც ყველა მუზა იქნებოდა მოხსენიებული, მცხეთის პენალის გარდა კიდევ ერთია და აღმოჩენილია კარიაში (მცირე აზია).[883] კარიის წარწერასთან კიდევ ერთი მსგავსებაა – მუზათა ჩამონათვალის თანმიდევრობა ზუსტად ერთნაირია. სხვა წარწერებში მუზები ან ყველა ერთად არ იხსენიება ან თავად წარწერები შემორჩა ფრაგმენტულად და არც ვიცით, იყო თუ არა ყველა მუზა მოხსენიებული თავიდანვე.

დათარიღებისას თ. ყაუხჩიშვილი ეყრდნობა ასოთა მოხაზულობას, იტაციზმს (რომელიც საუკუნეთა მიჯნაზე მკვიდრდება) სიტყვებში: Κλειώ || Κλιώ; Θάλεια ||Θαλία; ლიგატურას (NH- სიტყვებში: Δημοσθένης, Μελπομένη); იონიურ ფორმას Τερπψιχόρη ატიკური Τερπψιχόρα-ს ნაცვლად (დანარჩენ შემთხვევაში დაცულია ატიკური ბერძნულის ნორმები) და ათარიღებს წარწერებს II-III სს-ით.[884]

დათარიღებისას თ. ყაუხჩიშვილი ეფუძნება სხვადასხვა წარწერის მასალებსაც. კერძოდ, საქართველოს წარწერებს,[885] ოლბიის წარწერებს, ხერსონესის წარწერებს და ბერძნულ ეპიგრაფიკას ზოგადად. აქვე ახსენებს მცხეთის გათხრებიდან მოპოვებულ ლაპიდარულ წარწერებს, რომლებსაც II-III სს-ს მიაკუთვნებს.[886]

---

883 Ch. Roueché. Performers and Partisans at Aphrodisias in the Roman and Late Roman Period. A Study Based on Inscriptions from the Current Excavations at Aphrodisias in Caria. «Journal of Roman Studies Monographs», 6. London. 1993. წარწერა ონლაინ ხელმისაწვდომია: https://inscriptions.packhum.org/text/264893?hs=75-82 ბოლოო ნახვა: 29.01.2022

884 თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2009, გვ. 368

885 თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2009, გვ. 368. იხ. N198, 233, 235, 242, 261

886 თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2009, გვ. 368. იხ. № 29, 30, 227, 254, 255, 260, 261; თ. ყაუხჩიშვილი. ბერძნულწარწერიანი ნივთები მცხეთიდან. ოჩხარი. 2002, გვ. 410-421; T. Kauchtsschischwili. Neuendeckte Gegenstände mit griechischen inschriften aus Mzcheta. Phasis. 5-6. 2003, გვ. 134-140

## ბაკურის წარწერა სარდიონის გემაზე ჟინვალიდან

ჟინვალის ექსპედიციამ 1974 წელს აღმოაჩინა **რკინის ბეჭედი სარდიონის გემით.** ბეჭედზე გამოსახულია მწყემსი და თხა (იხ. დანართი 46). ა. ვინოგრადოვის აზრით, აქ ასახულია თხის წველის სცენა.[887] გემის **ზომაა** 2 X 1,5 სმ. ზემოთა ნაწილში, თავისუფალ ადგილას არის წარწერა:

BAKOYPA |M| NA...

ამ წარწერას თ. ყაუხჩიშვილი[888] ასე აღადგენს და თარგმნის: Βακύρ, ἀμνά[ς] – „ბაკური, კრავი".

ა. ვინოგრადოვი წარწერას სხვაგვარად კითხულობს: Βακύρ Ἀ[.?]λανας ან Ἀ[.?]λαναγ (ეს უკანასკნელი ახსნილი აქვს ოსური „აგ" წარმომავლობის სუფიქსით) – „ბაკურ ალანი".[889] თუმცა, ალანებთან არც ერთი, ამ პერიოდის სხვა წყაროებით ცნობილი ბაკურის კავშირი  არ დასტურდება და ეს მხოლოდ ვინოგრადოვის დაუსაბუთებელ მოსაზრებას წარმოადგენს.

ირანული სახელი „ბაკური" საკმაოდ გავრცელებულია საქართველოში. მარგ. ლორთქიფანიძის აზრით,  ეს არის ადგილობრივი წარმოების ნივთი. მასზე  გამოსახულია ბაკური და მისი კრავი (თუმცა, თ. ყაუხჩიშვილიც აღნიშნავს, რომ რომ ცხოველი უფრო თხას წააგავს ).[890]

დათარიღებისას ყურადსაღებია ასოთა მოხაზულობა (ასოთა კუთხეები ჩაღრმავებულია, უფეხო -υ, μ-ფართოდ გაშლილი ფეხებით), რომლის მიხედვითაც წარწერა პირველი საუკუნეებისა უნდა იყოს.[891] ამავდროულად, მარგ. ლორთქიფანიძის აზრით, ნივთი  II-III საუკუნეებისაა.[892]

---

887 А. Ю. Виноградов. Кувшин царя Бакура – новый источник по ранней истории Кавказа. ა. ვინოგრადოვი, ბაკურ მეფის თასი – კავკასიის ადრეული ისტორიის ახალი წყარო: ინტერდისციპლინარული არქეოლოგია. II. თბილისი. თსუ, 2013, გვ. 58, 64

888 თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 263-264

889 А. Ю. Виноградов. Кувшин царя Бакура – новый источник по ранней истории Кавказа. ა. ვინოგრადოვი, ბაკურ მეფის თასი – კავკასიის ადრეული ისტორიის ახალი წყარო: ინტერდისციპლინარული არქეოლოგია. II. თბილისი. თსუ, 2013, გვ. 63

890 თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 263

891 თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 262

892 ეს აზრი თ. ყაუხჩიშვილის აღნიშვნით მარგ. ლორთქიფანიძემ. იხ. თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 262

## კავთისხევის წარწერა

2006 წლის ზაფხულში კასპის რაიონის სოფელ კავთისხევში ადგილ კატაულაზე, ეკლესიის მახლობლად არქიტექტორმა-რესტავრატორმა რევაზ ცხადაძემ იპოვნა და საქართველოს შ. ამირანაშვილის სახ. საქართველოს ხელოვნების მუზეუმში მიიტანა კირქვის ფილა, რომელზეც ბერძნული წარწერაა გამოყვანილი (იხ. დანართი 47). ფილის სისქეა 4-5 სმ, სიგანე- 40 სმ, სიმაღლე- 38 სმ. ფილის ზედა და მარჯვენა კიდეები, შეიძლება ითქვას, აღარ არსებობს. ქვედა კიდე აშკარად ჩამოტეხილია, წარწერიანი ზედაპირი – დაზიანებული, თუმცა მისი ამოკითხვა მეტ-ნაკლებად შესაძლებელია.

წარწერაში ასოები თითქოს წინასწარ დახაზულ ორ ხაზს შორის საგულდაგულოდ არის გამოყვანილი. ასოების სიმაღლეა 2 ½ სმ, სიგანე- 1 ½ სმ.პირველი 5 სტრიქონიდან ცალკეული ასოებია მოღწეული, რისი აღდგენაც ვერ ხერხდება. წარწერა ასე გამოიყურება:

1. ENI
2. ΕΓΙ
3. ΑΠΙ (?)
4. ΑΠΩ
5. = ΙΑΜΗ
6. ΚΑΙΕCΤΗC
7. ΜΝΗΜΟCΥ
8. ΜΟΥΚΑΒΑCΕΠΙΒΑΚ
9. ΝΟΜΙΖΗΕΤΕΒΗΤΙΝ
10. ΕΑΝΤΙCCΑΛΕΓΙΤΑ

თ. ყაუხჩიშვილი ასე აღადგენს და თარგმნის ტექსტს:

καί ἐστησ[ε] μνημόσυ[νον] μοῦ Κάθας ἐπὶ θάκ[ω] νομίζεται(?)[893] θητι[κός] ἐάν τὶς σαλεύετα[ι]ι...

„დადგა ჩემს სამახსოვროდ (ან მოსაგონრად) კათასმა, (მომათავსა) მერხზე ჩვეულებისამებრ და ეს ყოველივე გააკეთა მუშაკმა, რომელსაც საფასურს ვუხდით (ან- უხდის), ხოლო თუ ვინმე ყოყმანობს (მნახველთაგანი), (მას არ უნდა აღუძრას უკმაყოფილება – ან მას უნდა აღეძრას პატივის მიგების სურვილი)“.

[893] ან νομίζη ἐτεόν – „ჭეშმარიტად ასე ვცნობ“, რაც თ. ყაუხჩიშვილის დაკვირვებით, ჩვეულებრივ ასეა. - თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2009, გვ. 378, სქოლიო 84

რაც შეეხება პირველ 5 სტრიქონს, თ.ყაუხჩიშვილი, ეყრდნობა რა სხვა წარწერებს, ვარაუდობს, რომ წარწერის დასაწყისი უნდა ყოფილიყო: ἀγαθῇ τύχῃ („კეთილი სურვილებით ან ზედით გისურვებთ ყოფნას“).[894]

თუკი ეს წაკითხვა მართებულია, კერძოდ, კათასმა პატივსაცემ პირს ძეგლი დაუდგა, მოათავსა მასზე მჯდომი გამოსახულება და გამვლელთ სთხოვს, მის ხსოვნას პატივი სცენ, გამოდის, რომ წარწერა საფლავის ქვაზე ყოფილა შესრულებული და მჯდომარე გამოსახულება მასზე იყო დამაგრებული.

რაც შეეხება სახელს Κάθας, თ. ყაუხჩიშვილი აღნიშნავს, რომ იგი ქართულ ონომასტიკონში არ არის წარმოდგენილი. ლ. ზგუსტას ნაშრომში არის ასეთი ფორმაც – Κάθαις Παρνούγου (N 659) ოლვიიდან, რაც სპეციალისტებს ირანულ-ოსურიდან შემოსულად მიაჩნიათ. იმის გათვალისწინებით, რომ „თ“ და „ტ“ ერთმანეთს ხშირად ენაცვლება, აქვე შეიძლება მოვიყვანოთ სახელები ბოსფორის წარწერებიდან: Κάτταις, Κατίων (II ს) და Κάτοκας (III ს.), რომელთა ეტიმოლოგიაზე მსჯელობისას სპეციალისტები იმ აზრისა არიან, რომ ისინი არიან ძველი ირანული წარმოშობისა შერწყმული ოსურთან.[895]

ამასთან დაკავშირებით თ. ყაუხჩიშვილი მიუთითებს, რომ სახელს, რომელიც აშკარად არ არის ბერძნული ან რომაული, შეიძლება დაეძებნოს პარალელები ქართულ სამყაროში. კერძოდ, აგათიას (VI ს) აქვს ცნობა იმის შესახებ, რომ კოლხეთში არის მდინარე Καθαρός, ამასთან კავთისხევის მიდამოებში, სადაც აღმოჩნდა წარწერა, დასტურდება გეოგრაფიული პუნქტი „კატაულა“(ზერი-კატა).[896] მართალია, როდინდელია ეს გეოგრაფიული სახელი, უცნობია, მაგრამ იგი მეცნიერებაში ცნობილია VIII ს-ის ასომთავრული წარწერებით, რომელიც მის ნაგებობებზეა დაცული.[897]

თ. ყაუხჩიშვილი აღნიშნავს, რომ დათარიღებისას ყურადღებას იქცევს წელთაღრიცხვების მიჯნაზე ბერძნულში გაჩენილი იტაციზმი, რომლის 2 შემთხვევაა წარწერაში: νομίζῃ= νομίζει (ამ დროისთვის η და ει გამოითქმის როგორც ι ) და ბოლო სტრიქონში σαλεύεται (=σαλεύειτα[ι] აქაც იგივე მდგომარეობაა σαλεύειται-ში ει- დიფთონგი არის ι-). ძველი ბერძნულის

[894] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2009, გვ. 378

[895] L. Zgusta, Die Personennamen Griechischer Städte der Nördlichen Schwarzmeerküste:Die ethnischen Verhältnisse, namentlich das Verhaltnis der Skythen und Sarmaten, im Lichte der Namenforschung, Praha, Nakl. Ceskoslovenské akademie ved, 1955

[896] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2009, გვ. 378, სქოლიო 83

[897] ნ. შოშიაშვილი. ქართული წარწერების კორპუსი. I. ლაპიდარული წარწერები. თბილისი, გამომცემლობა: მეცნიერება. 1980, გვ. 39, 118-123

სხვა ნორმები დაცულია.[898] ოთხკუთხედის მოხაზულობის B და O, რაც სისტემატურად გამოიყენება კავთისხევის წარწერაში, იშვიათად, მაგრამ მაინც გვხვდება შავი ზღვის სამხრეთით მდებარე ქვეყნების ტერიტორიაზე.[899] ეს წარწერები ძირითადად თარიღდება II-III სს-ით, თუმცა მაგალითები კვიპროსიდან და იტალიიდან IV-V სს-ისაა.[900] ყველაფრის გათვალისწინებით თ. ყაუხჩიშვილი წარწერას ათარიღებს II-III სს-ით.[901]

[898] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2009, გვ. 378

[899] Studia Pontica. III. Recueil des inscriptions grecques et latines du Pont et l'Arménie publiées par J. G. C. Anderson, Franz Cumont, Henri Grégoire. Bruxelles. H. Lamertin. 1910, ##19 d, 64, 146 a, 259 a.

[900] M. Guarducci. Epigrafia Greca. IV. Roma. Istituto poligrafico dello Stato, Libreria dello Stato. 1978, ##122, 123, 155

[901] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2009, გვ. 378

## პრისკოსის წარწერა ძალისადან

სოფელ ძალისაში 1973-1976 წლებში აღმოჩენილ ნაქალაქარში, რომელიც ნაგებობათა რთულ კომპლექსს წარმოადგენს, ტრიკლინიუმის მოზაიკით დაფარულ იატაკზე არის სხვადასხვა გამოსახულება ბერძნული წარწერებით. მათგან ერთ-ერთი განლაგებულია იატაკის ცენტრალურ ნაწილში, ოთხკუთხოვან ჩარჩოში. ეს არის ორსტრიქონიანი ბერძნული ასომთავრული წარწერა (იხ. დანართი 48):

ΜΝΗCΘΠΡΕΙCΚΟC

ΟΤΑΥΤΑΠΟΙΗCΑC

თ. ყაუხჩიშვილი წარწერის აღდგენისა, წაკითხვისა და თარგმანის ამ ვარიანტს გვთავაზობს:[902]

μνήθσθη (ან μνησθῇ) Πρεῖσκος ὁ ταῦτα ποιήσας

მოხსენიებულ იქნას პრისკოსი, ამის გამკეთებელი

თ. ყაუხჩიშვილის აზრით, ვინ არის პრისკოსი, გაურკვეველია, თუმცა, გამომდინარე იქიდან, რომ მოსახსენებელი წარწერა ცენტრალურ ადგილასაა საგულდაგულოდ გამოყვანილი, მკვლევრის ვარაუდით, ის შეიძლება იყოს სახსრის გამღები, მოზაიკის დაგების ინიციატორი ან სულაც, სასახლის პატრონი.[903]

გვინდა გამოვთქვათ ფრთხილი ვარაუდი, რომ პრისკოსი მოზაიკის დამგები უფროა, ვიდრე სახსრის გამღები ან სასახლის პატრონი, რომელიც, ნაგებობის რომაული ყაიდის გამო (რაც განსაკუთრებით კარგად ჩანს სასახლეში არსებული რომაული თერმებით) უფრო რომაელია ან რომაულ მოდას აყოლილი ადგილობრივი წარჩინებული. ეს უკანასკნელი ვარაუდი უფრო დამაჯერებლად გამოიყურება, რადგან წარწერა არა ლათინურად, არამედ ბერძნულად არის შესრულებული, რაც ამ პერიოდში ადგილობრივ ტრადიციად იყო ქცეული.

რაც შეეხება პრისკოსის ეთნიკურ კუთვნილებას, ძნელია რაიმე გადაჭრით ითქვას, რადგან სახელს თუ მეტსახელს „პრისკოსი" (ლათ. Priscus), ატარებდნენ როგორც ბერძნები, ისევე რომაელები (ამ უკანასკნელის შემთხვევაში: იხ. Lucius Tarquinius Priscus, Titus Julius Priscus, Gaius Julius Priscus, Marcus Statius Priscus, Priscus Attalus და სხვ.).

---

902 თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2009, გვ. 214-215

903 თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2009, გვ. 215

სახელი პრისკოსი მოიხსენიება 200-მდე წარწერაში. მათგან ჩვენთვის ერთია საინტერესო – ეფესოში ნაპოვნი წარწერა, რომელიც ტიბერიუს კლავდიუს პრისკოსის პატივსაცემად არის აღმართული. წარწერაში იგი იხსენიება, როგორც X ლეგიონის, ფრეტენსისის ტრიბუნი და მშვილდოსანთა პირველი კოჰორტის ეპარქი. წარწერის ავტორთა შორის იხსენიება „დიონისე, არტემიდორეს ძე, თავად დიონისეს მსგავსი".[904] ეს წარწერა საყურადღებოა იმითაც, რომ X ლეგიონი ზოგადად აღმოსავლეთში ძალიან აქტიურია, მაგ. ის მონაწილეობს კორპულონის კამპანიაში პართელების წინააღმდეგ.[905] ახ. წ. 70 წელს ეს ლეგიონი V მაკედონიკასთან, XII ფულმინატა და XV აპოლინარისთან ერთად იუდეის აჯანყების ჩახშობაში მონაწილეობს.[906] ამის შემდეგ X ლეგიონი თითქმის სულ აღმოსავლეთში რჩება, დანამდვილებით ვიცით, რომ კარაკალას და ჰელიოგაბალის დროსაც იგი აღმოსავლეთშია განლაგებული.[907] თუმცა, უნდა აღინიშნოს, რომ მიუხედავად X ლეგიონის კავშირისა დასავლეთ საქართველოს ტერიტორიაზე განლაგებულ ორ ლეგიონთან, ფულმინატასა და აპოლინარისთან, ასევე ზოგადად X ლეგიონის აღმოსავლეთში თითქმის მუდმივი ბაზირებისა, ამ კონკრეტული პიროვნების დაკავშირება ძალისის წარწერასთან მაინც საეჭვოდ მიგვაჩნია.

ამავდროულად საყურადღებოდ გვეჩვენება, რომ Legio X Fretensis-თან პუბლიკიუს აგრიპას, როგორც ჩანს, კავშირი ჰქონდა (იხ. არმაზის ბილინგვა). პუბლიკიუს აგრიპას ხელმძღვანელობით იბერიელები რომაელებთან ერთად იბრძვიან. ამავე ლეგიონის ტრიბუნია ეფესოს წარწერაში ნახსენები პრისკოსი. საყურადღებოა ასევე, რომ ძალისა იბერიელი სპასპეტის რეზიდენციად არის მიჩნეული, თუმცა, რასაკვირველია, ეფესოს წარწერის პრისკოსის კავშირი ძალისის წარწერის პრისკოსთან დამატებითი არგუმენტაციის გარეშე თავისთავად ნაკლებად სარწმუნოა, ამასთან, ამ მცირე კავშირის კომენტარის გარეშე დატოვებაც არ იქნებოდა სწორი.

ზოგადად ძალისის წარწერები (იხ. დიონისეს და არიადნეს, ასევე ლაიდას და პრისკოსის წარწერა ქვემოთ) შესრულებულია წიგნიერი, გამარ-

[904] Ephesos 1300. D. F. McCabe. Ephesos Inscriptions. Texts and List. «The Princeton Project on the Inscriptions of Anatolia», The Institute for Advanced Study, Princeton (1991). Packard Humanities Institute CD #6, 1991. — Includes: Die Inschriften von Ephesos. 8 vols. in 9 parts, with a Supplement. «Inschriften griechischer Städte aus Kleinasien», 11,1-17,4. Bonn 1979-1984. vol. IV, nos. 1001-1445, eds. Helmut Engelmann, Dieter Knibbe and Reinhold Merkelbach (1980). ონლაინ ხელმისაწვდომია: https://inscriptions.packhum.org/text/249023?hs=305-315 ბოლო ნახვა: 25.01.2022

[905] D. L. Wasson. "Legio X Fretensis." World History Encyclopedia. ონლაინ ხელმისაწვდომია: https://www.worldhistory.org/Legio_X_Fretensis/ ბოლო ნახვა: 16.02.2022

[906] D. L. Wasson. "Legio X Fretensis." World History Encyclopedia. ონლაინ ხელმისაწვდომია: https://www.worldhistory.org/Legio_X_Fretensis/ ბოლო ნახვა: 16.02.2022

[907] Edw. Dabrowa. Legio X Fretensis: A Prosopographical Study of its Officers (I-III c. A.D.) Stuttgart: Franz Steiner, 1993, გვ. 18

თული ბერძნულით. პალეოგრაფიული ნიშნების მიხედვით, (მრგვალი C, E, Θ. O; ბუნჩატეხილი A, კუთხეების გამოყოფა) პირველი საუკუნეებით უნდა დათარიღდეს.[908] ხელოვნებათმცოდნეები მოზაიკას III საუკუნით ათარიღებენ,[909] შესაბამისად, ძალისის მოზაიკის ეს წარწერაც თ. ყაუხჩიშ-ვილის დასკვნით, III საუკუნის უნდა იყოს.[910]

[908] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 215

[909] **М.Г. Мизандари.** Дионисйская тема в искусстве античной Иберии; Автореферат диссертации ... Тбилиси. 1988; **М.Д. Одишели.** Позднеантичные и раннехристианские мозаики Грузии. Автореферат диссертации ... Тбилиси. 1988

[910] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 215

## წარწერა ძალისიდან დიონისესა და არიადნეს მოხსენიებით

1973-76 წლებში სოფ. ძალისში აღმოჩენილი ნაქალაქარის ერთ-ერთ ნაგებობაში, რომელიც სასახლეს წარმოადგენს, ტრიკლინიუმის იატაკზე აღმოჩნდა რამდენიმე გამოსახულება და ბერძნული წარწერა.

გამომდინარე იქიდან, რომ ზოგიერთი წარწერა გამოსახულებას ახლავს, ისინი მიმობნეულადაა წარმოდგენილი და მოსახსენებელი წარწერის (იხ. პრისკოსის წარწერა ძალისიდან) ირგვლივაა განლაგებული (იხ. დანართი 49):

ΔΙΟΝΥϹΌϹ

ΑΡΙΑΔΝΗ

ΑΓ...ΧΑΡΙϹ

წარწერებს თ. ყაუხჩიშვილი ასე კითხულობს და თარგმნის:

Διόνυσος

Ἀριάδνη

Ἀγ[λαία] Χάρις

**დიონისე არიადნე აგლაია ქარიტი.**[911]

თ. ყაუხჩიშვილი ვარაუდობს, რომ აგლაია ქარიტთან ერთად, რომელიც დიონისეს მხლებელია, გამოსახული იყო დიონისეს დანარჩენი ორი ქარიტიც (ევფროსინე, თალეია), რომელთა გამოსახულებები წარწერებითურთ დაიკარგა. არ ჩანს არც სხვა გამოსახულებების (დიონისეს სხვა მხლებლების – პანის, მენადების) წარწერები, რომლებიც, მისი ვარაუდით, უნდა ყოფილიყო.[912]

ძალისის წარწერები შესრულებულია წიგნიერი, გამართული ბერძნულით. პალეოგრაფიული ნიშნების მიხედვით, (მრგვალი C, E, Θ. O; ბუნჩატეხილი A, კუთხეების გამოყოფა) პირველი საუკუნეებით უნდა დათარიღდეს.[913] ხელოვნებათმცოდნეთა აზრით, მოზაიკა III საუკუნით თარიღდება, შესაბამისად ძალისის მოზაიკის ეს წარწერებიც III საუკუნის უნდა იყოს.[914]

---

[911] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 214-215

[912] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 215

[913] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 215

[914] **М.Г, Мизандари.** Дионисийская тема в искусстве античной Иберии; Автореферат диссертации ... Тбилиси. 1988. **М.Д. Одишели**. Позднеантичные и раннехристианские мозаики Грузии. Автореферат диссертации ... Тбилиси. 1988

მოზაიკა, რომელიც ასახავს დიონისესა და არიადნეს ნადიმს, სრულიად შეესატყვისება ტრიკლინიუმის დანიშნულებას. აგრეთვე საყურადღებოა, რომ ძალისის სიახლოვეს, კერძოდ წილკანში ნაპოვნია ამეთვისტოს ინტალიო, რომელზედაც არიადნეს ბიუსტია გამოსახული, ამასთან, სარკინეთში აღმოჩენილია დიონისესა და არიადნეს ტერაკოტული ქანდაკებები, სამთავროს სამაროვანში – ვერცხლის სარკეშემკული დიონისეს მიერ არიადნეს გაღვიძების რელიეფი და სხვ.,[915] რაც რეგიონში დიონისესა და არიადნეს ამსახველი მითოლოგიური სიუჟეტის პოპულარობაზე მიუთითებს.

ვფიქრობთ, ეს კიდევ ერთი საბუთია იმის დასადასტურებლად, რომ სახლის მფლობელი არის ადგილობრივი წარჩინებული, რომელმაც საკუთარი საცხოვრებლის ტრიკლინიუმის იატაკზე იმჟამად ლოკალურად პოპულარული მითის გამოსახვა მოისურვა. ამისათვის მან, როგორც ჩანს, დახელოვნებული ოსტატი დაიქირავა. ირ. ციციშვილი აღნიშნავს, რომ

> *„მიუხედავად განზოგადოებული მოდელირებისა, სახეები მეტყველია და თითქოს ინდივიდუალურიც. მოზაიკა გემოვნებითაა შესრულებული და მისი ოსტატის პროფესიონალიზმზე მეტყველებს. ძალისის მოზაიკის შედარება ამ პერიოდის მრავალრიცხოვან ძეგლებთან, გვარწმუნებს, რომ იგი მიეკუთვნება რომის იმპერიის აღმოსავლეთის არეალს, კერძოდ, ანტიოქიის სკოლას. მოზაიკა შესრულებულია III საუკუნის პირველ მეოთხედში. რაც შეეხება მის ოსტატს, იგი უცხოელია, რომელიც საქართველოში ცხოვრობდა, ან ადგილობრივი მხატვარი დაუფლებული ხელობას ანტიოქიის სკოლაში“.*[916]

ჩვენი აზრით, გამომდინარე იმ მოცემულობიდან, რომ წარწერა წიგნიერი და გამართული ბერძნულითაა შესრულებული, დიდი ალბათობით, წარწერა უცხოელი ოსტატის მიერაა გაკეთებული, რაც კიდევ ერთხელ ხაზს უსვამს სახლის მფლობელის სტატუსსა და მის ქონებრივ მდგომარეობას, რომელიც სახლს აგებს რომაული არქიტექტურის სტილში, ხოლო იატაკების მოპიკეთებას ანტიოქიაში განსწავლულ, სავარაუდოდ, უცხოელ, ბერძენ ოსტატს ანდობს. წარწერა სრულდება ბერძნულად, რაც ადგილობრივ ტრადიციას არ ეწინააღმდეგება და ამავდროულად, მიანიშნებს წარწერის შემსრულებლის ეთნიკურ წარმომავლობაზე.

---

[915] ირ. ციციშვილი. ადრეკლასობრივი პერიოდის საზოგადოების ხელოვნება. წიგნში: ქართული ხელოვნების ისტორია. თბილისი: ისტორიისა და კულტურის ძეგლთა დაცვის საზოგადოების გამომცემლობა. 1995, გვ. 18-23

[916] ირ. ციციშვილი. ადრეკლასობრივი პერიოდის საზოგადოების ხელოვნება. წიგნში: ქართული ხელოვნების ისტორია. თბილისი: ისტორიისა და კულტურის ძეგლთა დაცვის საზოგადოების გამომცემლობა. 1995, გვ. 23

დიონისე ბერძნულ წარწერებში 260-მდე წარწერაშია მოხსენიებული და თითქმის ყველგან ღმერთის სახელს შეესაბამება. რიგ წარწერებში დაუზუსტებელია კონტექსტი და შესაძლოა, ადამიანის სახელს აღნიშნავდეს. არიადნეს სახელი შედარებით მცირე რაოდენობის წარწერებშია, სულ 20 წარწერაში. ძალისის გარდა, ერთადერთი შემთხვევა გვაქვს, როდესაც დიონისე და არიადნე წარწერებში ერთად იხსენიება, ეს არის წარწერა ლარნაკზე, რომელიც ატიკაშია დამზადებული (SEG 42:74,A).[917]

[917] Supplementum Epigraphicum Graecum. Vols. 1-11, ed. Jacob E. Hondius, Leiden 1923-1954. Vols. 12-25, ed. Arthur G. Woodhead. Leiden 1955-1971. Vols. 26-41, eds. Henry W. Pleket and Ronald S. Stroud. Amsterdam 1979-1994. Vols. 42-44, eds. Henry W. Pleket, Ronald S. Stroud and Johan H.M. Strubbe. Amsterdam 1995-1997. Vols. 45-49, eds. Henry W. Pleket, Ronald S. Stroud, Angelos Chaniotis and Johan H.M. Strubbe. Amsterdam 1998-2002. Vols. 50- , eds. Angelos Chaniotis, Ronald S. Stroud and Johan H.M. Strubbe. Amsterdam 2003- ონლაინ ხელმისაწვდომია: https://inscriptions.packhum.org/text/229659?hs=32-43 ბოლო ნახვა: 25.01.2022

## წარწერა ძალისიდან ლაიდასა და პრისკოსის მოხსენიებით

1973-76 წლებში სოფ. ძალისში აღმოჩენილი ნაქალაქარის ერთ-ერთ ნაგებობაში, რომელშიც რომაული აბანო მდებარეობს, ტეპიდარიუმის მოზაიკურ იატაკზე ჩანს ორსტრიქონიანი ვრცელი ბერძნული მთავრული წარწერის ფრაგმენტები. ფრაგმენტებს ზემოთ და ქვემოთ არსებული ჩარჩოს ხაზები აქვს შერჩენილი. თ. ყაუხჩიშვილი აღნიშნავს, რომ ასოთა მოხაზულობა ისეთია, როგორც ძალისის სხვა წარწერებში (იხ. პრისკოსის წარწერა ძალისიდან; წარწერა ძალისიდან დიონისესა და არიადნეს მოხსენიებით), თუმცა უფრო წვრილი და მომაღლო ასოებითაა შესრულებული და კუთხეებიც უფრო გამოკვეთილია.[918] ფრაგმენტებზე წერია:

a. Θ...Φ

...

b. ΛΑΙΔΑΤ.

ΠΡΕΙC

c. NK.ΠΙΝ

თ. ყაუხჩიშვილი მიიჩნევს, რომ ფრაგმენტებზე იკითხება ორი საკუთარი სახელი Λαίδας (Λαίδατ[ος])- **ლაიდას** და Πρεῖσκος- **პრისკოს** (ეს უკანასკნელი ატრიუმის იატაკზე არსებულ მიძღვნით წარწერაშიცაა ნახსენები (იხ. პრისკოსის წარწერა ძალისიდან) და ფიქრობს, ხომ არ არიან აქ ის პირები ჩამოთვლილი, რომლებმაც პრისკოსის განკარგულებით გარკვეული სამუშაოები ჩაატარეს.[919]

ძალისის წარწერები, როგორც აღვნიშნეთ, III საუკუნის უნდა იყოს.[920]

ამრიგად, თუკი პრისკოსის შემთხვევაში, დაზუსტებით არ შეიძლება ითქვას, იგი ბერძენია თუ რომაელი, მეორე სახელის ბერძნულობა ეჭვს არ იწვევს და საფიქრებელია, რომ ეს პირები ბერძნები უნდა იყვნენ. პრისკოსი შესაძლებელია იყოს სახსრის გამღები, მოზაიკის დაგების ინიციატორი ან სულაც, სასახლის პატრონი,[921] მაგრამ წარწერაში გვერდიგვერდ ორი ადამიანის მოხსენიება უფრო მათ მსგავს სტატუსზე მიუთითებს, და რადგან ორი ადამიანის მიერ სახსრის გაღება, დაგების ინიციატივა და მით უფრო, სასახლის პატრონად ყოფნა ძნელი წარმოსადგენია, უფრო მეტად არის შე-

---

[918] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 215

[919] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 215

[920] **თ. ყაუხჩიშვილი.** საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 215; **М.Г. Мизандари**. Дионисийская тема в искусстве античной Иберии; Автореферат диссертации ... Тбилиси. 1988; **М.Д. Одишели**. Позднеантичные и раннехристианские мозаики Грузии. Автореферат диссертации ... Тбилиси. 1988

[921] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 215

საძლებელი ვივარაუდოთ, რომ ეს არიან მოზაიკის დამგები ხელოსნები, რომლებმაც, ამავდროულად წარწერების შემსრულებლები არიან. მათი ბერძნობის დამადასტურებელ დამატებით არგუმენტად შეიძლება გამოდგეს წარწერის წიგნიერი, გამართული ბერძნულით შესრულება.

რაც შეეხება წარწერის ბოლო ნაწილს, რომელსაც თ. ყაუხჩიშვილი უთითებს, მაგრამ სახელ(ებ)ის სავარაუდო აღდგენას არ გვთავაზობს, ამასთან დაკავშირებითაც შეიძლება გამოითქვას ვარაუდი. ასოთა კომბინაცია „πιν" წარწერათა უმრავლესობაში გვხვდება, როგორც სიტყვა „πίναξ"-ის ნაწილი. თუ ეს სახელი არ არის, პრაქტიკულად ყველა შემთხვევაში ამ სიტყვის ნაწილია. უფრო იშვიათ შეთხვევებში გვგხვდება, როგორც ზმნის „ἐπινευσω" ნაწილი. თუმცა, ჩვენს შემთხვევაში, როგორც აღვნიშნეთ, აქ საკუთარი სახელები უნდა იყოს ჩამოთვლილი, შესაბამისად, უნდა ვეძებოთ საკუთარი სახელი, რომელიც ამ ასოთა კომბინაციას შეიცავს. ასეთი სახელები ბერძნულ პროსოპოგრაფიაში საკმაოდ ბევრია, მათგან ყველაზე ხშირად წარწერებში გვხვდება შემდეგი: Ἐλπινίκη, Σπίνθος/Σπινθέρ/ Σπίνθαρος/ Σπινθέρας, Πίνδαρος, Πίνος, Ἐπίνικος, უფრო იშვიათად გვხვდება შემდეგი სახელები: Ὀπινᾶς, Κρισπίνου, Ἀγριππίνου, Παπίνιον. ხშირ შემთხვევაში ეს სახელები გვხვდება საკუთარ სახელ დიონისესთან ერთად, თუმცა, გამომდინარე იქიდან, რომ ძალისის წარწერებში მოხსენიებული დიონისე დანამდვილებით ღმერთის სახელია, შედარება „πιν" ასოთა კომბინაციის შემცველი სახელებისა პარალელურად დიონისეს საკუთარი სახელით არსებითად არავითარი შორსმიმავალი დასკვნის საშუალებას არ იძლევა და შესაბამისად, ამ შედარებას ჩვენ არ მივმართავთ.

## ზევახის წარწერა გემაზე

საქართველოს ეროვნული მუზეუმის სეიფში (N (ა 40)/(I I 19)) დაცულია 1940 წელს არმაზში, ქალის სამარხში მოპოვებული ოქროს ბეჭედი, რომელსაც აქვს აჟურული რკალი და თვალი (იხ. დანართი 50). გემის ზომებია 11 მმ X 9 მმ. გემაზე გამოსახულია საყურიანი მამაკაცის პროფილი, ხოლო გამოსახულებაზე გამოყვანილია სამი ასო:

ZYX ( ან K)

თ. ყაუხჩიშვილი ასე აღადგენს და თარგმნის წარწერას:

Z[ε]υ[ά]χ[ης] ზევახეს.[922]

თუ ეს ინტერპრეტაცია სწორია, აქ ვხედავთ იმავე სახელს, რომელიც მოცემულია სხვა წარწერებში, ოღონდაც იგი შესრულებულია ხმოვნების გარეშე.[923] რაც, როგორც ზემოთ აღვნიშნეთ, სემიტური ენებისთვის დამახასიათებელი მართლწერითაა შესრულებული, თუმცა, ამის გადაჭრით მტკიცებაც რთულია, გამომდინარე იქიდან, რომ მაგ. დასავლეთ საქართველოში ანტიკურ ხანაში დადასტურებული გვაქვს ერთი და იმავე სიტყვის ხმოვნებით და ხმოვნების გარეშე ჩაწერაც, კონკრეტულად, დიოსკურიის დამღებზე.[924]

დათარიღებისას თ. ყაუხჩიშვილი ეყრდნობა ასოთა მოხაზულობას, რომლის მიხედვითაც წარწერა რომაულ ხანას მიეკუთვნება, ასევე არქეოლოგიურ კონტექსტს და წარწერას III საუკუნის მიწურულით ათარიღებს. [925]

წარწერა გამოცემულია ს. ყაუხჩიშვილის,[926] თ. ყაუხჩიშვილის[927] და მარგ. ლორთქიფანიძის[928] მიერ.

---

[922] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 261

[923] ბერძნული ენის განვითარების ისტორიისათვის საყურადღებოა ამ სამ წარწერაში სახელის „ზევახი" სამგვარი დაწერილობა: Ζηουαχης, Ζευαχης, Ζεουαχης.

[924] ნ. ფიფია. ელინური ექსპერიმენტი დასავლეთ საქართველოში. თბილისი, გამომცემლობა: მერიდიანი. 2014, გვ. 15-16, 108

[925] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 261

[926] ს. ყაუხჩიშვილი. არმაზში აღმოჩენილი ბერძნული წარწერები: მეცნიერებათა აკადემიის მოამბე. ტ. II. N 1-2. 1941, გვ. 169-170

[927] თ. ყაუხჩიშვილი. ბერძნული წარწერები საქართველოში. თბილისი, საქართველოს სსრ მეცნიერებათა აკადემიის გამომცემლობა. 1951, გვ. 260-263

[928] მარგ. ლორთქიფანიძე. საქართველოს სახელმწიფო მუზეუმის გემები. ნაწ. 2, არმაზისხევსა და ბაგინეთზე აღმოჩენილი გლიპტიკური ძეგლები. თბილისი, საქართველოს სსრ მეცნიერებათა აკადემიის გამომცემლობა. 1958

## პლატონის წარწერა

საქართველოს ეროვნული მუზეუმის სეიფში (N (ა 40)/(III 12)) დაცულია 1940 წელს არმაზის ხევში, ე.წ. ბერსუმას სამარხში მოპოვებული ოქროს ბეჭედი პრაზემის ქვით (იხ. დანართი 51). ქვაზე გამოსახულია მამაკაცი პროფილში, ალექსანდრე მაკედონელი, ხოლო ქვემოთ წვრილი ასოებით, ნეგატიურად, არა ღრმა ჭრილით გამოყვანილია ასომთავრული ბერძნული წარწერა, რომელსაც ძალიან ვიწრო ზოლი უჭირავს ქვემოთა კიდეში:

ΠΛΑΤΩΝ

Πλάτων

პლატონი.

მთლიანად ინტალიოს ზომებია (15 მმ X 12 მმ).

პლატონი მიჩნეულია საქართველოში მოღვაწე ბერძენ ოსტატად.[929] ყურადღებას იქცევს ალექსანდრე მაკედონელის გამოსახვა ბეჭედზე.

დათარიღებისას თ. ყაუხჩიშვილი ეყრდნობა ასოთა მოხაზულობას (A ჩატეხილი შუა ხაზით, ω მაღალი შუა შტრიხით) და წარწერას მიაკუთვნებს I საუკუნეებს.[930] მარგ. ლორთქიფანიძე ნივთის მხატვრული ანალიზის საფუძველზე მას III ს-ით ათარიღებს.[931]

წარწერა პირველად გამოცემულია თ. ყაუხჩიშვილის მიერ.[932]

[929] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 261

[930] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 261

[931] მარგ. ლორთქიფანიძე. ძველი საქართველოს გლიპტიკური ძეგლების კორპუსი. თბილისი: გამომცემლობა: მეცნიერება. 1969, გვ. 54, გვ. 128

[932] თ. ყაუხჩიშვილი. ბერძნული წარწერები საქართველოში. თბილისი, საქართველოს სსრ მეცნიერებათა აკადემიის გამომცემლობა. 1951, გვ. 263-264

## „ლამაზი ქალბატონის“ წარწერა მცხეთიდან

1977 წელს მცხეთაში, მოგვთაკარში, არქეოლოგიური გათხრებისას ახ. წ. I-III საუკუნეების სამარხთა ნივთებს შორის აღმოჩნდა სარდიონის თვლიანი რკინის ბეჭედი. თვალის მთელ ზედაპირზე პოზიტიურად ამოჭრილია ორსტრიქონიანი წარწერა.[933] წარწერა შემდეგი შინაარსისაა:

ΚΥΡΙΑ

ΚΑΛΗ

თ. ყაუხჩიშვილი ასე კითხულობს და თარგმნის ტექსტს:

Κυρία καλή „ლამაზი კჳრია“ ან „ლამაზი ქალბატონი“.[934]

თ. სურგულაძე და ა. სიხარულიძე წარწერის თარგმნისას რამდენიმე ვარიანტს გვთავაზობენ: „დიდებული დედოფალი“, „მშვენიერი ქალბატონი“, „ქალბატონი კალე“.[935]

თ. ყაუხჩიშვილის აღნიშვნით, ასოთა მოხაზულობის (კუთხოვანი ასოები, ხაზები დაბოლოებისას მოგრძო ჰორიზონტალური შტრიხი), საერთო სტილისა და შინაარსის მიხედვით (Κυρία καλή; Αἰλία καλή...- სხვადასხვა გეოგრაფიულ პუნქტში მოპოვებული გემების ანალოგიით) წარწერა პირველი საუკუნეებით თარიღდება.[936]

სახელი Κυρία ბერძნულ წარწერების მონაცემთა ბაზის მიხედვით სულ 44 წარწერაშია დადასტურებული, რომელთა ნახევარი (22 წარწერა) მცირე აზიაშია აღმოჩენილი, დანარჩენი თითო-ოროლა შემთხვევებით გაფანტულია ყველგან მთელ მედიტერანულ სამყაროში. სიტყვა καλή წარწერების უმეტესობაში (სულ 70 წარწერიდანაა ცნობილი) სწორედ ასეთ კონტექსტშია, წინ უძღვის სახელი და შემდეგ მოსდევს ეს სიტყვა, შესაბამისად, თ. ყაუხჩიშვილის ერთ-ერთი წაკითხვა, „ლამაზი კჳრია“ იმ აზრით, რომ კჳრია სახელს წარმოადგენს, სავსებით სწორია.

---

933 თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 261

934 თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 261

935 თ. სურგულაძე, ა. სიხარულიძე. Κυρία καλή მცხეთის მოგვთაკარიდან: აკადემიის მოამბე. 89, N 2. 1978, გვ. 501

936 თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 262

## ათეკას წარწერა სამთავროს სამაროვნიდან

მცხეთაში, სამთავროს სამაროვანზე, ქალის მდიდრულ სამარხში, რომელსაც ახ. წ. III საუკუნით ათარიღებენ, სხვა ნივთებთან ერთად აღმოჩნდა ამეთვისტოსთვლიანი ოქროს ბეჭედი (იხ. დანართი 52). ცენტრში, მთელი სიმაღლით ასახულია ქალის ფიგურა პროფილში (თ. ყაუხჩიშვილი ვარაუდობს, რომ ბეჭედზე ქალღმერთი ჰიგია უნდა იყოს გამოსახული),[937] რომელსაც გასწვრივ, ორივე მხარეს თითო სტრიქონად აქვს ნეგატიური ბერძნული წარწერა.[938]

ΑΘΗΚΑΜΑ

ΥΓΕΙΑΝ

თ. ყაუხჩიშვილი[939] წარწერას ასე კითხულობს:

Ἄθηκα μὰ Ὑγείαν

და გვთავაზობს მის ორგვარ თარგმანს და, შესაბამისად, ინტერპრეტაციას:

I ვარიანტი: „ათეკა, გეფიცები ჰიგიას" (ბეჭდის პატრონი, ათეკა (?) ევედრება ჰიგიას (ჯანმრთელობის ქალღმერთს, ასკლეპიოსის ასულს) ე.ი. თხოვს ჯანმრთელობას, თუმცა „ათეკა", როგორც საკუთარი სახელი, საცნობარო ლიტერატურაში არ დასტურდება.

II ვარიანტი: ბეჭდის პატრონი (სახელი უცნობია) ამ თვალს ( ἄθηκα, τά შესაძლოა აღნიშნავდეს მარჯანს, თუმცა თვალი ამეთვისტოა) ავედრებს ჰიგიას, ე.ი. ამ თვალზე ეფიცება ჰიგიას, შესთხოვს ჯანმრთელობას.[940]

იქვე მკვლევარი აღნიშნავს, რომ ფიცის ამგვარი ფორმულა დამახასიათებელია ძველი, საშუალო და ახალი ბერძნულისათვის.[941]

ბეჭდის თვალი ოვალურია, მისი ზომებია 1,7 სმ X 1,2 სმ. წარწერა წვრილი, მკაფიო ასოებითაა გამოყვანილი, ასოების ბოლოებზე ჩაღრმავებული წერტილებია. Θ და Ε მრგვალია, დანარჩენი ასოები – კუთხოვანი. α-ს ყველგან დამრეცი შუა ხაზი აქვს, μ-ს სწორხაზოვანი, ქვემოთ ოდნავ გაშლილი ფეხები. ასოთა ამგვარი მოხაზულობის მიხედვით, წარწერას

---

[937] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 262

[938] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 262

[939] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 262

[940] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 262

[941] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 262

პირველი საუკუნეებით ათარიღებენ, რაც არ ეწინააღმდეგება თავად სამარხის დათარიღებას (III ს.).[942]

საყურადღებოდ გვეჩვენება ამეთვისტოს თვისებების შესახებ ბერძენთა, რომაელთა (და არა მხოლოდ) შორის არსებული შეხედულებები, რომელთა მიხედვით, ამეთვისტოს შხამსაწინააღმდეგო თვისებები გააჩნდა, რაც კარგად ჩანს მის სახელწოდებაშიც (a-methystos „არა მომწამვლელი"), რის გამოც ეს ქვა ძალიან ხშირად გამოიყენებოდა, როგორც დამცავი ამულეტი.[943]

ასევე აღვნიშნავთ, რომ, მართალია, სახელი ათეკა ბერძნულ წარწერებში არსად დასტურდება, მაგრამ ეს პირველი შემთხვევა არ არის, როდესაც საკუთარი სახელი შეიძლება მხოლოდ ერთ წარწერაში დადასტურდეს, შესაბამისად, ამ შემთხვევაშიც მხოლოდ საკუთარი სახელი უნდა ვივარაუდოთ.

თუ გავითვალისწინებთ იმას, რომ ბეჭედი ოქროსია და ამასთან, წარწერა ნეგატიურია, როგორც ჩანს, ეს საბეჭდავი ბეჭედი უნდა იყოს.

[942] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 262

[943] C. A. Faraone. The Transformation of Greek Amulets in Roman Imperial Times. University of Pensylvania Press. Philadelphia. 2018, გვ. 337

## მატრონას და კაბრიასის წარწერა ზღუდერიდან

1964 წელს ზღუდერში აღმოჩენილია და საქართველოს ეროვნული მუზეუმის სეიფში (N 1187) დაცულია ოქროს ბეჭედი სარდიონის თვლით (ზომები 19 მმ X 15 მმ). მასზე გამოსახულია ერთმანეთისკენ მიმართული ორი პროფილი, ახალგაზრდა ქალისა და მამაკაცისა. მათი გამოსახულებების ქვეშ გამოყვანილია წარწერა (იხ. დანართი 53):

ქალის ქვეშ - ΜΑΤΡΩΝΑ

კაცის ქვეშ - ΚΑΒΡΙΑC

ამ წარწერებს ასე კითხულობს და თარგმნის თ. ყაუხჩიშვილი:

Ματρώνα - „მატრონა“

Καβρίας - „კაბრიასი“.

მკვლევარი მიიჩნევს, რომ სახელები თვალზე გამოსახულ პირებს აღნიშნავენ. [944]

სახელი „მატრონა“ (ლათ. „ქალბატონი, გათხოვილი ქალი“) რომაულია, ხოლო Καβρίας, როგორც ჩანს, იგივეა, რაც Χαβρίας – კარგად ცნობილი ბერძნული სახელი (Χ/Κ მონაცვლეობით). საქართველოს ისტორიაში ეს სახელები ერთადერთხელ, ამ წარწერაში გვხვდება. ნივთი მიჩნეულია რომის რომელიღაც პროვინციაში, შესაძლოა მცირე აზიაში, ან ძველ ქართლში დამზადებულად.[945]

დათარიღებისას თ. ყაუხჩიშვილი ეყრდნობა ასოთა მოხაზულობას (კუთხეები საგანგებოდ ჩაღრმავებული აქვს ასოებს: Κ, Λ, Ι; მრგვალი σ; სამკბილიანი, სიმაღლეში ტოლხაზიანი ω) და წარწერას პირველი საუკუნეებით ათარიღებს. სახელი „მატრონაც“ რომაულ ხანაზე მიუთითებს. ძეგლის მხატვრული ანალიზის საფუძველზე წარწერა თარიღდება III ს-ის მეორე ნახევრით.[946]

ჩვენის მხრივ, იმას დავამატებდით, რომ სახელი Καβρίας ბერძნულ ეპიგრაფიკაში არსად გვხვდება და შეიძლება ჩაითვალოს სახელ Χαβρίας-ის რომანიზებულ ან ადგილობრივ ვარიანტად.

ქ. ჯავახიშვილი და გ. ნემსაძე აღნიშნავენ, რომ წყვილადი პორტრეტების გამოსახვა ახ. წ. I-III საუკუნეებში იყო გავრცელებული, ხოლო მსგავს დაკვეთას არა მხოლოდ იმპერატორებისგან, არამედ კერძო პირებისგანაც

---

944 თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 263

945 ქ. ჯავახიშვილი, გ. ნემსაძე. ზღუდერის სამაროვნის გლიპტიკური ძეგლები: მუზეუმის მოამბე. XXXVI-B. 1982, გვ. 143

946 თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 263

იღებდნენ ხელოსნები.[947] გემაზე გამოსახულ ქალს სეპტიმიუს სევერუსის მეუღლის, იულია დომნას (გარდ. 217) მიერ შემოღებული სტილის ვარცხნილობა ამშვენებს მცირედი განსხვავებით, ხოლო მამაკაცის ვარცხნილობა, მათი აზრით, წააგავს იმპერატორ გალიენუსის (253-268 წწ.) ვარცხნილობას, შესაბამისად, გემა III საუკუნის 50-60-იანი წლებით უნდა დათარიღდეს.[948]

[947] ქ. ჯავახიშვილი, გ. ნემსაძე. ზღუდერის სამაროვნის გლიპტიკური ძეგლები: მუზეუმის მოამბე. XXXVI-B. 1982, გვ. 143
[948] ქ. ჯავახიშვილი, გ. ნემსაძე. ზღუდერის სამაროვნის გლიპტიკური ძეგლები: მუზეუმის მოამბე. XXXVI-B. 1982, გვ. 141-142

## გემინოსის/გემნიოსის წარწერა ზღუდერიდან

საქართველოს ეროვნული მუზეუმის სეიფში დაცულია 1964 წელს ზღუდერში მოპოვებული ოქროს ბეჭედი (№1189). თ. ყაუხჩიშვილის აღწერილობით, ეს არის შავი, გაუმჭვირვალე მინის თვლიანი ბეჭედი, თვლის ზომებია 21მმ X 15 მმ. და მასზე გამოსახულია მამაკაცი პროფილში (იხ. დანართი 54). ასევე, კეფისა და მარჯვენა მხრის უკან არის ორსტრიქონიანი ბერძნული წარწერა, რომელიც ამოჭრილია ზედაპირულად და შესრულებულია ძალიან პატარა ასოებით. კიდეზე ასოების ნაწილი გადაცვეთილია, რაც, მეცნიერის აზრით, შეიძლება გამოეწვია გემის ბუდეში ჩასმისას თვალის გახეხვას.[949]

ΓΕΜ

ΟΥ

წარწერას ასე აღადგენს და თარგმნის თ. ყაუხჩიშვილი:

Γεμ[ίν]ου ან Γεμ[νί]ου „გემინოსისა“ ან „გემნიოსისა“.[950]

წარწერის წაკითხვის მეორე ვერსიაც არსებობს: ქ. ჯავახიშვილის და გ. ნემსაძის მითითებით, თ. ყაუხჩიშვილმა მეორე მოსაზრებაც გამოთქვა: წარწერაში შეიძლება იყოს სახელი Γέλλιος,[951] თუმცა თ. ყაუხჩიშვილი უთითებს, რომ ეს სახელი მხოლოდ ეგვიპტურ პაპირუსებში გვხვდება, მაგრამ უნდა აღინიშნოს, უახლესი მონაცემებით, ბერძნული წარწერების მონაცემთა ბაზების მიხედვით, ეს სახელი ატიკიდან მომდინარე სახელებშიც გვხვდება.[952]

დათარიღებისას თ. ყაუხჩიშვილი ითვალისწინებს ასოთა მოხაზულობას (Υ,Ε) და წარწერას პირველი საუკუნეებით ათარიღებს, თუმცა აღნიშნავს, რომ გლიპტიკური ანალიზის მიხედვით ის III საუკუნისაა.[953]

[949] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 263

[950] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 263

[951] ქ. ჯავახიშვილი, გ. ნემსაძე. ზღუდერის სამაროვნის გლიპტიკური ძეგლები: მუზეუმის მოამბე. XXXVI-B. 1982, გვ. 147

[952] SEG 42:189[1], Supplementum Epigraphicum Graecum. Vols. 1-11, ed. Jacob E. Hondius, Leiden 1923-1954. Vols. 12-25, ed. Arthur G. Woodhead. Leiden 1955-1971. Vols. 26-41, eds. Henry W. Pleket and Ronald S. Stroud. Amsterdam 1979-1994. Vols. 42-44, eds. Henry W. Pleket, Ronald S. Stroud and Johan H.M. Strubbe. Amsterdam 1995-1997. Vols. 45-49, eds. Henry W. Pleket, Ronald S. Stroud, Angelos Chaniotis and Johan H.M. Strubbe. Amsterdam 1998-2002. Vols. 50- , eds. Angelos Chaniotis, Ronald S. Stroud and Johan H.M. Strubbe. Amsterdam 2003- ; ასევე, IG II² 2233, IG II² 2237, Inscriptiones Graecae II et III: Inscriptiones Atticae Euclidis anno posteriores, 2nd edn., Parts I-III, ed. Johannes Kirchner. Berlin 1913-1940. — Part I, 1-2 (1913-1916) = Decrees and Sacred Laws (Nos. 1-1369); Part II, 1-2 (1927-1931) = Records of Magistrates and Catalogues (Nos. 1370-2788); Part III, 1 (1935) = Dedications and Honorary Inscriptions (Nos. 2789-5219); Part III, 2 (1940) = Funerary Inscriptions (Nos. 5220-13247). — Part V, Inscriptiones Atticae aetatis quae est inter Herulorum incursionem et Imp. Mauricii tempora, ed. Ericus Sironen. Berlin 2008. (Nos. 13248-13690)

[953] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 263

სპეციალისტებს სახელი ქვისმჭრელის სახელად მიაჩნიათ, ხოლო თავად ნივთი — რომაული გლიპტიკის ხელოვნების ნიმუშად.[954]

რაც შეეხება სახელს Γεμίνος, იგი 40-მდე წარწერაში გვხვდება, ხოლო Γεμνίος გვხვდება ერთ წარწერაში მცირე აზიიდან - Γαΐου Γε-μνίου, γενομενῳ ἀν-δρί· ἕτερος δὲ ὁ πειρά.[955] გამომდინარე ამ მოცემულობიდან, ვფიქრობთ, თუკი წარწერაზე ამოკვეთილია Γεμ[νί]ου, გასათვალისწინებელია, რომ ეს საკუთარი სახელი, პირველისგან განსხვავებით, რომაული წარმოშობისაა. მართალია, პირველი სახელი, Γεμίνος, უფრო გავრცელებული ჩანს, მაგრამ მეორე სახელი, გამომდინარე იქიდან, რომ ნივთი რომაული წარმოშობისაა, ამ შემთხვევაში, უფრო მოსალოდნელია, იყოს წარმოდგენილი ამ წარწერაში.

954 ქ. ჯავახიშვილი, გ. ნემსაძე. ზღუდერის სამაროვნის გლიპტიკური ძეგლები: მუზეუმის მოამბე. XXXVI-B. 1982, გვ. 146-148

955 SEG 57:1575, Supplementum Epigraphicum Graecum. Vols. 1-11, ed. Jacob E. Hondius, Leiden 1923-1954. Vols. 12-25, ed. Arthur G. Woodhead. Leiden 1955-1971. Vols. 26-41, eds. Henry W. Pleket and Ronald S. Stroud. Amsterdam 1979-1994. Vols. 42-44, eds. Henry W. Pleket, Ronald S. Stroud and Johan H.M. Strubbe. Amsterdam 1995-1997. Vols. 45-49, eds. Henry W. Pleket, Ronald S. Stroud, Angelos Chaniotis and Johan H.M. Strubbe. Amsterdam 1998-2002. Vols. 50- , eds. Angelos Chaniotis, Ronald S. Stroud and Johan H.M. Strubbe. Amsterdam 2003- ონლაინ ხელმისაწვდომია: https://inscriptions.packhum.org/search?patt=%CE%93%CE%B5%CE%BC%CE%BD%CE%AF%CE%BF ბოლო ნახვა: 20.02.2022

## წარწერა ზღუდერიდან ვერცხლის ლანგარზე

1964 წლის ექსპედიციის მიერ ზღუდერში მოპოვებული იყო ვერცხლის ნივთები, რომლებზეც გამოყვანილია ბერძნული წარწერები. ნივთები საქართველოს ეროვნული მუზეუმის სეიფშია დაცული.

ერთ-ერთ ნივთზე, კერძოდ, ვერცხლის დიდი ლანგრის ფრაგმენტზე, გარედან ირგვლივ მჭიდრო პუნქტირით გამოყვანილია:

XAPICAMNI .

წარწერას ასე კითხულობს და თარგმნის თ. ყაუხჩიშვილი:

[ἐ]χαρισάμην - „მივუძღვენ, ვაჩუქე“.[956]

წარწერა, თ. ყაუხჩიშვილის ვარაუდით, იმავე ტიპის იყო, როგორიცაა ბერსუმას ლანგრის წარწერა, თუმცა დაკარგულია იმ პირების სახელები, ვინც აჩუქა და ვისაც აჩუქეს.[957] ლანგრის ფსკერზე, შიგნით არსებობდა ასევე პუნქტირით შესრულებული წარწერა, სადაც მხოლოდ მკაფიო A ჩანს.[958]

დათარიღებისას თ. ყაუხჩიშვილი ეყრდნობა ასოთა მოხაზულობას, საერთო სტილს, მასში დაცულ ფორმულას და წარწერას II-III სს-ით ათარიღებს.[959]

ბერძნული წარწერების მონაცემთა ბაზის მიხედვით, 35 წარწერაშია ეს ფორმულა გამოყენებული, მათი აბსოლუტური უმრავლესობა (27) ჩრდილოეთ საბერძნეთიდან მომდინარეობს და როგორც ჩანს, საჩუქრის, მიძღვნის ტიპურ ფორმულას წარმოადგენს.

---

[956] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 268

[957] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 268

[958] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 268

[959] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 268

## ევფრატეს წარწერა ზღუდერიდან

სახელმწიფო ეროვნული მუზეუმის სეიფში დაცულია ზღუდერში 1964 წლის ექსპედიციის მიერ მოპოვებული ვერცხლის ორყურა ჭურჭელი. მის ფეხზე, ქვემოთ ირგვლივ პუნქტირით შესრულებულია არამეული წარწერა, რომელიც აღნიშნავს „13 ასს“, (რაც ან ჭურჭლის წონაა ან მისი მოცულობა).[960] აქვე ამოკაწრულია ბერძნული სახელი, რომელსაც ასე კითხულობს და თარგმნის თ. ყაუხჩიშვილი:

ΕΥΦΡΑΤΗϹ – Εὐφράτης – „ევფრატე“.[961]

თ. ყაუხჩიშვილის მითითებით, მამაკაცის ეს სახელი დასტურდება ეგვიპტის პაპირუსებში,[962] თუმცა, დღესდღეობით ბერძნული წარწერების მონაცემთა ბაზით ჩანს, რომ ეს სახელი დადასტურებულია არა მხოლოდ ეგვიპტურ პაპირუსებში, არამედ ყველგან მთელს ბერძნულ სამყაროში და სულ 44 ტექსტშია მოხსენიებული, ამათგან თითქმის ნახევარი (18) მცირე აზიიდან მომდინარეობს, დანარჩენი – 2-3 ცალის ოდენობით – ატიკიდან, ცენტრალური და ჩრდილოეთ საბერძნეთიდან, თრაკიიდან, იტალიის ტერიტორიიდან და სხვ.

დათარიღებისას თ. ყაუხჩიშვილი ეყრდნობა ასოთა მოხაზულობას (მომრგვალებული E, C; P-ს თავისებური ფორმა) და წარწერას მიაკუთვნებს ახ. წ. I-III საუკუნეებს.[963]

[960] მ. ჭელიძე. ეპიგრაფიკული შენიშვნები. სემიტოლოგიური ძიებანი. V. 1990. გვ 73

[961] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 268

[962] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 268

[963] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 268

## ხედ-ის წარწერა ზღუდერიდან

საქართველოს ეროვნული მუზეუმის სეიფში დაცულია ზღუდერში 1964 წლის ექსპედიციის მიერ მოპოვებული ვერცხლის კოვზი, ოვალური პირითა და რვაწახნაგა ტარით. ტარზე ამოკაწრულია ორი წარწერა: ბერძნული XHΔ – Χηδ ხედი, რომელსაც თ. ყაუხჩიშვილი საკუთარ სახელად მიიჩნევს (მთლიანად ან შემოკლებით, მაგ., შავიზღვისპირეთში გვაქვს სახელები Χαδικίας და Χαδάκης).[964] არამეულად ამოკაწრული სიტყვაც იკითხება Ked, ე.ი. იმეორებს ბერძნულს.[965]

თ. ყაუხჩიშვილის შენიშვნით, ბერძნულ ასოთა მოხაზულობა საგანგებო ნიშნებით არ ხასიათდება, შესაბამისად, იგი პალეოგრაფიული მონაცემებით წარწერას ვერ ათარიღებს, თუმცა, ნივთის ანალიზით, მასზე არამეული და ბერძნული წარწერების პარალელურად არსებობით და სამარხის ინვენტარით მან წარწერა ახ.წ. II-III სს-ით დაათარიღა.[966]

თუ ეს სიტყვის დასაწყისია, როგორც თ. ყაუხჩიშვილი აღნიშნავს, ბერძნულ წარწერებში კიდევ ორი სავარაუდო სახელი გვხვდება ასეთი დასაწყისით. ერთი მათგანი (Χηδδοπ) ცენტრალური საბერძნეთიდან მომდინარეობს,[967] ხოლო მეორე – (Χηδοσβίου – gen. სიტყვისა Χηδοσβίος) ჩრდილოეთ შავიზღვისპირეთიდან, პანტიკაპეიონიდან (დღ. ქერჩი).[968]

---

964 თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 268

965 მ. ჭელიძე. ეპიგრაფიკული შენიშვნები. სემიტოლოგიური ძიებანი. V. 1990, გვ 74

966 თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 268

967 SEG 42:405, Supplementum Epigraphicum Graecum. Vols. 1-11, ed. Jacob E. Hondius, Leiden 1923-1954. Vols. 12-25, ed. Arthur G. Woodhead. Leiden 1955-1971. Vols. 26-41, eds. Henry W. Pleket and Ronald S. Stroud. Amsterdam 1979-1994. Vols. 42-44, eds. Henry W. Pleket, Ronald S. Stroud and Johan H.M. Strubbe. Amsterdam 1995-1997. Vols. 45-49, eds. Henry W. Pleket, Ronald S. Stroud, Angelos Chaniotis and Johan H.M. Strubbe. Amsterdam 1998-2002. Vols. 50- , eds. Angelos Chaniotis, Ronald S. Stroud and Johan H.M. Strubbe. Amsterdam 2003, ონლაინ ხელმისაწვდომია: https://inscriptions.packhum.org/text/327570?hs=45-49 ბოლო ნახვა: 29.01.2022

968 CIRB 846 Корпус Боспорских надписей / Под. ред.: В. В. Струве (отв. ред.), М. Н. Тихомирова, В. Ф. Гайдукевича, А. И. Доватура, Д. П. Каллистова, Т. Н. Книпович. Ленинград, Издательство: Наука. 1965 ონლაინ ხელმისაწვდომია: https://inscriptions.packhum.org/text/183577?hs=35-39 ბოლო ნახვა: 29.01.2022

## წარწერა იასპის ქვაზე სამთავროდან

1939 წელს სამთავროში ნაპოვნია წაკვეთილი კონუსის ფორმის იასპის ქვა, სავარაუდოდ, ბეჭდიდან ამოვარდნილი, რომელიც საქართველოს ეროვნული მუზეუმის გლიპტიკის კაბინეტშია (N225) დაცული (იხ. დანართი 55). ქვაზე ფუძეთაგან პატარა წრიულ წახნაგზე ამოკვეთილია ნეგატიურად ორსტრიქონიანი წარწერა, რომელიც შესრულებულია კუთხოვანი მთავრული ასოებით.

EYT

YXI

წარწერას ასე კითხულობს და თარგმნის თ. ყაუხჩიშვილი

εὐτύχει „ბედნიერი იყავ".[969]

მ. მაქსიმოვას აზრით, მეორე თარგმანიც – „ჯანმრთელი იყავ" – დასაშვებია.[970]

წარწერა ასახავს სურვილს იმ პირის მიმართ, ვინც ამ ბეჭედს ატარებს.[971] იასპის ქვას საბერძნეთში ტრადიციულ ამულეტად იყენებდნენ.[972]

დათარიღებისას თ. ყაუხჩიშვილი ეყრდნობა ასოთა მოხაზულობას (კუთხოვანი ε, ორგვარი υ) და ენობრივ ნორმებს (ει დიფთონგი გადმოცემულია ι-თი) და საკმაოდ გავრცელებულ ფორმულას, რომლის მიხედვითაც წარწერა პირველი საუკუნეებისა უნდა იყოს.[973]

მ. მაქსიმოვას აღწერილობით, ამ ნივთთან ერთად სამარხში აღმოჩენილია სარდიონის გემა, ბეჭედი. მასთან მიდუღაბებულია დომიციანეს დენარიუსი, რომელსაც საკიდის ფუნქცია ჰქონდა, ჰადრიანუსის დენარიუსი და ორი ვერცხლის ბეჭედი გემმის გარეშე. მ. მაქსიმოვა ნივთსა და წარწერას III საუკუნით ათარიღებს.[974]

ეს სიტყვა 100-მდე წარწერაში გვხვდება, მათგან ნახევარი მცირე აზიის ტერიტორიაზეა აღმოჩენილი. ამ სიტყვასთან დაკავშირებით საინტერესოა ერთი ფაქტი – ადრე მიჩნეული იყო, რომ ის გამომშვიდობებისას უფრო გამოიყენებოდა, ვიდრე მისალმებისას, თუმცა, რ. მასკელარის აზრით, რომელიც რამდენიმე პაპიროლოგიურ მონაცემს დაეყრდნო, ეს ტერმინი უფრო

---

[969] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 262

[970] М.И. Максимова. Геммы из некрополя Мцхеты-Самтавро: მუზეუმის მოამბე. XVI B. 1950, გვ. 257

[971] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 262

[972] C. A. Faraone. The Transformation of Greek Amulets in Roman Imperial Times, University of Pensylvania Press. Philadelphia. 2018, გვ. 98

[973] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 262

[974] М.И. Максимова. Геммы из некрополя Мцхеты-Самтавро: მუზეუმის მოამბე. XVI B. 1950, გვ. 257

მისალმებისას გამოიყენებოდა.[975] გამომდინარე იქიდან, რომ ნივთი სამარხშია ნაპოვნი და ასევე წარწერა ნეგატიურადაა შესრულებული, შეიძლება ვივარაუდოთ, რომ ნივთი საბეჭდავი ბეჭედია, თუმცა, სამწუხაროდ, უცნობია მასალა, რომელშიც თვალი იყო ჩასმული, შესაბამისად, გადაჭრით მტკიცებაც რთულია.

975 R. Mascellari. "Il saluto finale delle petizioni nei papiri di epoca romana: da εὐτύχει a διευτύχει" Archiv für Papyrusforschung und verwandte Gebiete. vol. 64. no. 2. 2018, გვ. 294-305

## ბერძნული ლიგატურა სამთავროდან

საქართველოს ეროვნული მუზეუმის გლიპტიკის კაბინეტში დაცული სამთავროში აღმოჩენილი ბრინჯაოს ბეჭდის ნატეხი (№350) (იხ. დანართი 56). ბეჭდის ფარზე არის ბერძნული ლიგატურა, რაც, თ. ყაუხჩიშვილის აზრით, რომელიმე პირის სახელს უნდა წარმოადგენდეს, თუმცა გაშიფრული არა აქვს.[976]

დათარიღებისას თ. ყაუხჩიშვილი ეყრდნობა ასო A-ს მოხაზულობას და საერთო სტილს, რომლის მიხედვითაც ლიგატურა პირველ საუკუნეებს უნდა მიეკუთვნებოდეს[977].

ა. ზახაროვს წარწერა მონოგრამად მიაჩნია.[978] მონოგრამა შეიძლება იყოს ორი სახელის პირველი ასოებისგან შედგენილი. საყურადღებოა, რომ AA ასოთა კომბინაცია უფრო ხშირად გვხვდება მაგიური დანიშნულების წარწერებზე, საერთოდაც, ალფას გამოყენება ასეთ წარწერებში საკმაოდ ხშირია, ამიტომ ჩვენი აზრით, ქრონოლოგიის გათვალისწინებით შესაძლებელია ამ ბრინჯაოს ბეჭდის წარწერის მაგიური ფუნქცია ვივარაუდოთ.

---

[976] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 265

[977] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 265

[978] A. Zacharow, Gemmen und Siegel des Museums Georgiens: საქართველოს მუზეუმის მოამბე. 1928. ტ. V. თბილისი. 1930, გვ. 258

## წარწერა სამთავროდან ვიქტორიას გამოსახულებიან შუშის თვალზე

საქართველოს ეროვნული მუზეუმის გლიპტიკის კაბინეტში დაცულია სამთავროში მოპოვებული წითელი შუშის თვალი ბრინჯაოს რგოლით (N 336). თვლის პირზე ამოკვეთილია გამარჯვების რომაული ქალღმერთი ვიქტორია, თვლის მეორე მხარეს ჩაჭრილია სამსტრიქონიანი ბერძნული წარწერა (იხ. დანართი 57).

HX | API | Ϛ I

წარწერა პირველად გამოცემულია თ. ყაუხჩიშვილის მიერ.[979] იგი წარწერას ასე კითხულობს და თარგმნის: [ε]ὐχαρίστει „ჰმადლობდე, მადლობელი იყავ ან ეზიარე".[980] ი. პომიალოვსკი გამოყოფს ფორმას HXAPIEI (კომენტარის გარეშე).[981] ა. ზახაროვს წარწერა არა აქვს გარჩეული, მხოლოდ მითითებული აქვს ასეთი წაკითხვით HXAPIΣI.[982]

დათარიღებისას თ. ყაუხჩიშვილი ეყრდნობა ენობრივ ნორმებს (στ კომპლექსის გადმოცემა Ϛ-ს დაწერილობით, ι -თი გადმოცემა ει დიფთონგის; η-თი გადმოცემა υ-სი, ευ დიფთონგში პირველი ელემენტის მოკვეცას, ამის შედეგად მიღებული υχαριστι გადაქცეულია ιχαριστι-დ) და ათარიღებს მას ახ. წ. III-IV საუკუნეებით.[983] ნივთი, როგორც ხელოვნების ნიმუში, შესწავლილი აქვს ზახაროვს, რომელიც მას რომაულ ხანას მიაკუთვნებს.[984]

ვფიქრობთ, გამოსახულებასა და წარწერას შორის კავშირი მეორეულია და რომაული გამარჯვების ქალღმერთის გამოსახულებას, რომელიც ანგელოზის ალუზიას იწვევდა, წარწერა მოგვიანებით დაერთო, რაც საკმაოდ დამკვიდრებული იყო გვიანანტიკურობაში.[985]

---

979 თ. ყაუხჩიშვილი. ბერძნული წარწერები საქართველოში. თბილისი, საქართველოს სსრ მეცნიერებათა აკადემიის გამომცემლობა. 1951, გვ. 257-258

980 თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 265

981 И. В. Помяловский. Сборник греческих и латинских надписей Кавказа. Санкт-Петербург: тип. Имп. Акад. наук. 1881, გვ. 69

982 A. Zacharow, Gemmen und Siegel des Museums Georgiens: საქართველოს მუზეუმის მოამბე. 1928. ტ. V. თბილისი. 1930, გვ. 258

983 თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 265

984 A. Zacharow, Gemmen und Siegel des Museums Georgiens: საქართველოს მუზეუმის მოამბე. 1928. ტ. V. თბილისი. 1930, გვ. 258

985 Chr. Doyle. Declaring Victory, Concealing Defeat? Continuity and Change in Imperial Coinage of the Roman West, c.383–c.408. In book: Shifting Genres in Late Antiquity. Publisher: Ashgate, Taylor and Francis. 2015. გვ. 164

## ფლავიუს დადეს და ბერსუმა პიტიახშის წარწერა

არმაზის ხევში 1940 წელს აღმოჩნდა ვერცხლის ლანგარი, რომელიც სახელმწიფო მუზეუმის სეიფშია დაცული (N ა 40/III). ნივთი ადგილობრივი ნახელავია.[986] ვერცხლის ლანგრის ქუსლზე ირგვლივ პუნქტირით ამოჭრილია ბერძნული წარწერა (იხ. დანართი 58). წარწერა წრეს არ კრავს. წარწერა შესრულებულია ლამაზი ხელით, მომრგვალებული ასოებით. წარწერას ასე კითხულობს და თარგმნის თ. ყაუხჩიშვილი:[987]

ΕΓΩΒΑϹΙΛΕΥϹΦΛΔΑΔΗϹΕΧΑΡΙϹΑΜΗΝ ΒΕΡϹΟΥΜΑΠΙΤΙΑΞΗ

ἐγὼ βασιλεὺς Φλ[αύιος] Δάδης ἐχαρισάμεν Βερσουμᾷ πιτιάξῃ

მე, ფლავიოს დადესმა მივუძღვენ ბერსუმა პიტიახშს (ეს ლანგარი).

ΒΕΡϹΟΥΜΑ-ს ქვეშ ამოკაწრულია შედარებით მკრთალად და დაუდევრად:

ΜΑΚΕΔΟΝΙ - Μακεδóνι – „მაკედონს".

ლანგრის ქუსლის შუაში არის ამოკაწრული ნიშნები, რაც ბერძნული არაა. პ. ინგოროყვას ისინი ქართულ ასოებად მიჩნია და კითხულობს: ბ პ ქ. ამ ასოებს, მეცნიერის აზრით, შეიძლება ჰქონდეს ორგვარი გაგება: „ბერცუმ პიტიახში ქართლისაჲ" ან „ ბერცუმ პიტიახში ქარძამის ძჲ".[988]

ნივთის მბოძებელი არის ფლავიუს დადესი, სავარაუდოდ, მეფე, ხოლო მფლობელი- ბერსუმა პიტიახში. მაკედონი ან ბერსუმას მეორე სახელია ან ამ ნივთის შემდგომი პატრონის. ვფიქრობთ, მეორე ვერსია მეტადაა სარწმუნო, რადგან ქუსლზე ადგილი იყო დარჩენილი და ამომკვეთს შეეძლო სიტყვა ძირითად წარწერაში ჩაესვა, ამასთან, ΜΑΚΕΔΟΝΙ ძირითადი წარწერის დაწერილობასთან შედარებით უფრო დაუდევარი, განსხვავებული ხელითაა შესრულებული (განსაკუთრებით Α და Δ).[989]

წარწერაში ყურადღებას იქცევს იბერიის ისტორიულ პირთა მოხსენიება. მეფეს, დადესს, აქვს დამატებით მინიჭებული ფლავიუსების დინასტიის სახელი, რაც ენიჭებოდათ ამ გვარის მიერ დაფასებულ პირებს.[990] დ.

[986] **შ. ამირანაშვილი.** ქართული ხელოვნების ისტორია. 1961, გვ 82; **მცხეთა.** არქეოლოგიური კვლევა-ძიების შედეგები. ტომი I. ა. აფაქიძე, გ. გობეჯიშვილი, ა. კალანდაძე, გ. ლომთათიძე. არმაზისხევის არქეოლოგიური ძეგლები. რედ. პროფ. გ. ჩუბინაშვილი. თბილისი: საქართველოს სსრ მეცნიერებათა აკადემიის გამომცემლობა. 1955, გვ. 52-54

[987] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 267

[988] პ. ინგოროყვა. ქართული დამწერლობის ძეგლები ანტიკური ხანისა: ენიმკის მოამბე. X. 1941, გვ. 411-417

[989] თ. ყაუხჩიშვილის გვიანდელი აზრით, ის ფაქტი, რომ მაკედონი სხვა ხელით წერია, და ძირითადი წარწერა – სხვით, ეს არ ნიშნავს იმას, რომ ისინი სხვადასხვა დროისანი არიან - თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ისტორიის ძველი ბერძნული წყაროები. თბილისი, გამომცემლობა: პროგრამა ლოგოსი. 2019, გვ. 253

[990] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 268

ბრონდი ვარაუდობს, რომ რომაული მოქალაქეობა დადესის წინაპარს მიენიჭა ვესპასიანეს, ტიტუსის ან დომიციანუსის მმართველობისას ან „გვიანი ფლავიუსების“, კონსტანტინეს პერიოდში (ეს უკანასკნელი იმ შემთხვევაში, თუ სამარხი შეიძლება დათარიღდეს IV საუკუნით).[991]

ფლავიუსი და მაკედონი ბერძნულ-რომაული სახელებია, ხოლო ბერსუმა – სირიული (= ძე მმარხველისა), ძირი „დადეს“ გავრცელებულია მთელ ხმელთაშუაზღვისპირეთში, მისი ეტიმოლოგია დაუდგენელია (ირანული, ბერძნული).[992]

დათარიღებისას თ. ყაუხჩიშვილი ეფუძნება ასოთა მოხაზულობას (α ჩატეხილი შუახაზით, მრგვალი ε, σ, ω, μ, β, დამახასიათებელი ξ), შემოკლების ნიშანს (ΦΛ), რომაული პერიოდისთვის ნიშანდობლივი -ιος დაბოლოების მქონე სახელების ις დაბოლოებით წარმოდგენას (Μακεδόνι) და წარწერებს პირველი საუკუნეებით ათარიღებს.[993] სამარხში აღმოჩენილი სხვა ინვენტარისა და მონეტების მიხედვით, ნივთი და მასზე გამოყვანილი წარწერა II-III სს-ით თარიღდება. დ. სთრონგი[994] გვთავაზობს სხვა ადგილებში მოპოვებული ვერცხლის III საუკუნის შუა წლებით დათარიღებული ლანგრების ანალიზს, კ. მაჩაბელი კი „ბერსუმას“ ლანგარს, დაწვრილებითი შესწავლის საფუძველზე III საუკუნისად მიიჩნევს.[995]

წარწერა გამოცემულია ს. ყაუხჩიშვილის[996] და თ. ყაუხჩიშვილის[997] მიერ.

[991] D. Braund, King Flavius Dades, Zeitschrift für Papyrologie und Epigraphik, Bd. 96. 1993, გვ. 49

[992] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 268

[993] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 268

[994] D. E. Strong. Greek and Roman Gold and Silver Plate. London: Methuen. 1966

[995] კ. მაჩაბელი. ძველი საქართველოს ვერცხლი. თბილისი: საქართველოს კომუნისტური პარტიის ცენტრალური კომიტეტის გამომცემლობის სტამბა. თბილისი. 1983, გვ. 105

[996] ს. ყაუხჩიშვილი. არმაზში აღმოჩენილი ბერძნული წარწერები: მეცნიერებათა აკადემიის მოამბე. ტ. II. N 1-2. 1941, გვ. 170-171

[997] თ. ყაუხჩიშვილი. ბერძნული წარწერები საქართველოში. თბილისი, საქართველოს სსრ მეცნიერებათა აკადემიის გამომცემლობა. 1951, გვ. 264-266

## გაიოს იბერი – დოკუმენტურად დადასტურებული პირველი ქართველი ქრისტიანი
(ბრინჯაოს პლიტა პლატეიდან)

ქრისტიანული ინსტიტუციური სისტემის ჩამოყალიბება დაიწყო მას შემდგომ, რაც მოციქულებმა მათთვის განკუთვნილ ქვეყნებს მიაღწიეს. მასში დაბალი კლასების მასობრივმა შეღწევამ ამ სისტემის ზედმეტად სოციალიზება მოახდინა. კონსტიტუციურ წესრიგს დიდი საფრთხე შეექმნა. ისტებლიშმენტი ქრისტიანობას ადმინისტრაციული ღონისძიებებით და მისტიფიკაციით უპირისპირდებოდა. ეს უკანასკნელი კი მითრაიზმი იყო.

სოციალისტური სათავეში, მითრაიზმი სულ მალე სრულ სახელმწიფო კონტროლს დაექვემდებარა, და, შესაბამისად, წითელი ფერები ქრისტიანობას გადასცა. სწორედ მითრაიზმს უნდა „მოეხიბლა“ პროლეტარიატი ქრისტიანობის საზიანოდ. ამ ორ კონფესიას შორის კონფუზის გასაძლიერებლად მითრაიზმი ისე დაამსგავსეს ქრისტიანობას, რომ მითრას დაბადების დღედაც კი 25 დეკემბერი გამოაცხადეს.[998]

ე.ი. მითრაისტული კვალი ნებისმიერი რეგიონიდან არაპირდაპირ ამ მხარის ქრისტიანიზაციაზე მეტყველებს.

ქრისტიანულ-მითრაისტული „სიმბიოზი“ ლაზიკაში ფაქტია – ის დასტურდება ბერძნულ-ქართული ნარატივით წმ. ანდრიას მიმოსვლის შესახებ და არტეფაქტებით „ტრაპეზუნტელ“ მითრას თაყვანისცემაზე.[999]

რაც შეეხება იბერიას, მითრაისტული კვალი აქ უკვე ისეთი მკაფიო არ არის[1000], და წმ. ანდრიას ქართლში ყოფნის მოთხრობაც უფრო აპოკრიფულია. მეტი არგუმენტია საჭირო აღმოსავლურ-ქართულ სივრცეში ადრექრისტიანული თემების არსებობის რეალობის სამტკიცებლად.

ერთი ასეთი არგუმენტი ჩვენ მოგვეპოვება, თუმცა ისიც საკმაოდ ბუნდოვანია.

ბრინჯაოს პლიტა პლატეიდან, ცენტრალური საბერძნეთი, მამაკაცის 40 სახელს გვთავაზობს. მათი უმრავლესობა ბერძნულია, მცირე ნაწილი – ბერძნულ-რომაული. თანამდებობითი ატრიბუცია მხოლოდ ზოგიერთს ახლავს, და ყველა, სტრუქტურული ასპექტით, ქრისტიანულია – πρεσβύτερος, ἀναγνώστης („წმინდა წიგნების წამკითხველი“).[1001] 11. 2, 7, 8, 16.

---

[998] T. Dundua. Christianity and Mithraism. The Georgian Story. Tbilisi. 1999

[999] გ. დუნდუა. სამონეტო მიმოქცევა და სავაჭრო-ეკონომიკური ურთიერთობანი პიტიუნტში ძვ. წ. II-ახ. წ. IV სს. დიდი პიტიუნტი. I. თბილისი, გამომცემლობა: მეცნიერება. 1975, გვ. 280-429

[1000] გ. დუნდუა. სამონეტო მიმოქცევა და სავაჭრო-ეკონომიკური ურთიერთობანი პიტიუნტში ძვ. წ. II-ახ. წ. IV სს. დიდი პიტიუნტი. I, თბილისი, გამომცემლობა: მეცნიერება. 1975, გვ. 280-429

[1001] M. Guarducci. Epigrafia Greca. IV. Epigrafi sacre pagane e Christiane. Roma. Istituto poligrafico dello Stato, Libreria dello Stato. 1978, გვ. 335-336

2, Διονυσόδωρος πρ(εσβύτερος)
7, Εὐτρόπιος πρεσβ(ύτερος)
8, Φιλοκράτης ἀναγνώ(στης)
16, Φίλων πρεσβ(ύτερος)

ფიქრობენ, რომ ბრინჯაოს ამ პლიტაზე პლატეის ადრექრისტიანული თემია წარმოდგენილი. პლიტა, რომელიც ახლა ათენის ეროვნულ მუზეუმში ინახება, II-III სს. მიჯნით თარიღდება.

ორი პიროვნების სახელს სპეციალური ეთნიკური ინდიკატორი ახლავს – 11. 4 და 12: Κάιος ὁ Ἴβ(ηρ) და Ἀθηνόδωρος Ἀρμ(ένιος).

ე.ი. გაიოს იბერი; აი, აქედან იწყება შეკითხვათა კასკადი: სად დაიბადა ის, იბერიაში?! და მხოლოდ შემდგომ მოხდა მისი სხვაგან გადაყვანა? თუ ეს ასეა, ის ბილინგვალი ყოფილა. მაგრამ არა, სათუოა. კონკრეტული ლათინური სახელის მატარებელი არც ერთი იბერი ცნობილი არ არის. მაშ, როგორ მოხვდა გაიოსი საბერძნეთში?! რომელ სოციალურ ფენას ეკუთვნოდა ის?! ძალზედ ბევრი შეკითხვაა.

გაიოსის „შემთხვევა“ უფრო ბერძნულ-რომაულია, ვიდრე ქართული. მაგრამ მისი ეპითეტი მაინც სიმპტომატურია – „იბერი“, ის არ არის სრულად ასიმილირებული. გამოდის, რომ გაიოსი დოკუმენტურად დადასტურებული პირველი ქართველი ქრისტიანია.[1002]

[1002] ყველაფერ ამასთან დაკავშირებით იხ. თ. დუნდუა. საქართველოს უძველესი და ძველი ისტორიის ნარკვევები. თბ. 2017, გვ. 157-158

## წარწერები აურეუსების იბერულ მინაბაძებზე

**სამონეტო ტიპის აღწერილობა ასეთია** – ოქრო. წონა: მაგ. 2,87 გრ., 3,37 გრ., 3,44 გრ., 3,55 გრ. d=18 მმ., 19 მმ., 20/21 მმ. (იხ. დანართი 59). ჟინვალის ცალის აღწერილობა:

**შუბლი** – ვალერიანეს ოდნავ უხეშად შესრულებული დრაპირებული ბიუსტი დაფნის გვირგვინში მარჯვნივ. გარშემო დამახინჯებული ლათინური წარწერა: პროტოტიპი – IMP. C. P. LIC. VALERIANVS AVG. წერტილოვანი რკალი.

**ზურგი** – სქემატური გამოსახულება ორცხენიან ეტლზე (ბიგაზე) მდგომი მარცხნივ მიმართული ფრთოსანი ვიქტორიასი, რომელიც მათრახს უჭერს ცხენებს. გარშემო დამახინჯებულად – VICTORIA. ხაზს ქვემოთ დამახინჯებულად – AVGG.

**ზარაფხანა** – უცნობია.
**ნომინალი** – რემედიუმი: 2,87 გრ.-3,55 გრ.
**თარიღი** – ახ. წ. III ს-ის მეორე ნახევარი.

**კოლექცია:** სიმონ ჯანაშიას სახელობის საქართველოს მუზეუმი – 14 ცალი, გფ. (სიმონ ჯანაშიას სახელობის საქართველოს მუზეუმის ნუმიზმატიკური კოლექციის განძების ფონდი) №9151, გფ. № 9155-9158, გფ. №9336, გფ. №9340, გვ. №9735, გფ. №12179, გფ. №12181, გფ. №12215, გფ. №14592, გფ. №14595-14596.

III საუკუნის მეორე ნახევრიდან ქართლში რომაული ოქროს მონეტების შემოსვლის ინტენსიურობა კლებულობს, რაც უშუალო კავშირში უნდა იყოს იმპერიის მძაფრ კრიზისთან. მართლაც, თანდათან მცირდება აურეუსების წონა და თვით ემისიის მასშტაბებიც. სწორედ ამას უნდა გამოეწვია ოქროს მონეტების შემოსვლის საგრძნობი შეკვეცა იბერიაში, ხოლო ამ უკანასკნელს – რომაული ოქროს მონეტების ადგილობრივი იმიტაციების გენეზისი. მათთან ერთად იჭრებოდა ავგუსტეს დენარების იბერული მინაბაძები.

ამ მოვლენის ეგზისტენციის ქრონოლოგია სამარხეული კომპლექსების, კონკრეტული პროტოტიპების და სხვა უფრო ზოგადი მომენტების გათვალისწინების საფუძველზე, ძირითადად, III საუკუნის II ნახევრით იფარგლება.

სამონეტო ტიპოლოგიის ევოლუცია თითქმის ნატურალისტური კონცეფციების სქემით შეცვლის ჩვეულებრივი პროცესია.[1003]

[1003] **გ. დუნდუა, თ. დუნდუა.** ქართული ნუმიზმატიკა. I. თბილისი, გამომცემლობა: არტანუჯი. 2006; **გ. დუნდუა.** სამონეტო მიმოქცევა იბერიაში I-IV საუკუნეებში (ზოგადი მიმოხილვა). იბერია-კოლხეთი. საქართველოს ანტიკური პერიოდის არქეოლოგიურ გამოკვლევათა კრებული. ოთარ ლორთქიფანიძე 75. თბილისი. 2005; **თ. დუნდუა.** კოლხეთი, იბერია და პონტოს სამეფო ნუმიზმატიკური მასალების მიხედვით. თბილისი, თბილისის უნივერსიტეტის გამომცემლობა. 1993; **თ. დუნდუა.** საქართველო და დასავლეთი ნუმიზმატიკური მასალების მიხედვით. წ. I-II. თბილისი, გამომცემლობა: მერიდიანი. 1995; **თ. დუნდუა.** ქართული ეთნოკულტურული ევოლუცია და დასავლეთი ნუმიზმატიკური მასალების მიხედვით. თბილისი, გამომცემლობა: მერიდიანი. 1997; **თ. დუნდუა, გ. დუნდუა, ნ. ჯავახიშვილი, ა. ერისთავი.** ფული საქართველოში. თბილისი, საქართველოს ეროვნული ბანკი. 2003 (მეორე შევსებული და გადამუშავებული გამოცემა); **თ. დუნდუა.** რომაული ფული საქართველოში. თბილისი, გამომცემლობა: მერიდიანი. 2006; **თ. დუნდუა, გ. დუნდუა.** ანტიკური პერიოდის კავკასიის ნუმიზმატიკის საკითხები. თბილისი, გამომცემლობა: უნივერსალი. 2009; **თ. დუნდუა, გ. დუნდუა** და სხვ. ქართული ნუმიზმატიკის ინგლისურ-ქართული ონლაინ-კატალოგი (http://geonumismatics.tsu.ge); **თ. დუნდუა, გ. დუნდუა.** ქართული ნუმიზმატიკის კატალოგი. II ნაწილი. ქრისტიანობა, მითრაიზმი და ისლამი. სამონეტო საქმე და სამონეტო მიმოქცევა ქართლსა და ეგრისში I-X საუკუნეებში. თბილისი, გამომცემლობა: მერიდიანი. 2014; **დ. კაპანაძე.** ქართული ნუმიზმატიკა. თბილისი, თბილისის უნივერსიტეტის გამომცემლობა. 1969; **მ. შეროზია.** რომაული აურეუსების ადგილობრივი (იბერიული) იმიტაციების ახალი ნიმუშები. საქართველოს ეროვნული მუზეუმის მოამბე. საზოგადოებრივ მეცნიერებათა სერია. №2. (47-B). 2011; **К. В. Голенко, Д. Г. Капанадзе.** Монеты найденные в селении Згудери (Грузинская СССР) в 1964-1965 гг. Вестник Древней Истории (ВДИ). 1968. №1; **К. В. Голенко.** Заметки об обращении римской монеты в Закавказье. Вестник Древней Истории (ВДИ). 1971. №4; **Г. Ф. Дундуа.** Монетное дело и монетное обращение в Грузии в античную эпоху (VI в. до н. э.-IV в. н. э.). დისერტაცია ისტორიის მეცნიერებათა დოქტორის ხარისხის მოსაპოვებლად. თბილისი. 1982; **Л. Н. Казаманова, В. В. Кропоткин** Подражания римским золотым монетам II-III вв. Вестник Древней Истории (ВДИ). 1964. №1; **Д. Г. Капанадзе.** Грузинская нумизматика. Москва, издательство Академий наук СССР. 1955; **Д. Г. Капанадзе.** Монетные находки мцхетской экспедиции. Вестник Древней Истории (ВДИ). 1955. №1; **Д. Г. Капанадзе.** Ауреусы армазского некрополя. Советская археология (СА). 1957. №3; **Д. Г. Капанадзе.** О продолжительности обращения денариев Августа и драхм Готарза в древней Иберии. Советская археология (СА). 1962. №4; **Д. Г. Капанадзе.** Новые находки подражаний римским ауреусам в Грузии. Вестник Древней Истории (ВДИ). 1970. №4; **T. Dundua.** Georgia within the European Integration as Seen in Coinage. Catalogue of Georgian Coins. Tbilisi, Meridiani Press. 1999; **T. Dundua.** Influx of the Roman Coins in Georgia. Tbilisi, Meridiani Press. 2005; **T. Dundua.** Influx of Roman Coins in Georgia. Roman Coins Outside the Empire. Ways and Phases, Contexts and Functions. Proceedings of the ESF/SCH Exploratory Workshop. Radziwill Palace, Nieborow (Poland). 3-6 September 2005. Moneta 82. Wetteren, Belgium. 2008; **T. Dundua.** Georgia within the European Integration. Part 2. Romans and the Georgians. Tbilisi, Meridiani Press. 2012; **T. Dundua.** Georgia within the European Integration. Graeco-Roman World, Byzantine Commonwealth, Orthodox Alliance and the Georgians. Tbilisi, Meridiani Press. 2013; **T. Dundua, G. Dundua.** Catalogue of Georgian Numismatics. Second Edition. Athens. Demetrius Siatras Publisher. 2021; **T. Dundua, N. Phiphia.** Imitations of the Roman Coins in "Transcaucasian" States. Ivane Javakhishvili Tbilisi State University, Faculty of Humanities, Institute of Georgian History, Proceedings. XVII. Tbilisi, Meridiani Press. 2021

## წარწერები ავგუსტეს დენარების იბერულ მინაბაძებზე

**სამონეტო ტიპის აღწერილობა ასეთია** – ვერცხლი. წონა: მაგ. 1,28 გრ., 2,23 გრ., 2,59 გრ., 2,93 გრ., 2,97 გრ., 3,02 გრ., 3,10 გრ., 3,12 გრ., 3,23 გრ., 3,24 გრ., 3,25 გრ., 3,33 გრ., 3,42 გრ., 3,51 გრ., 3,55 გრ. d=17/18-19/20 მმ. (იხ. დანართი 60).

**შუბლი:** იმპერატორის უხეშად შესრულებული ბიუსტი მარჯვნივ/მარცხნივ, დიადემით. გარშემო დამახინჯებული ლათინური წარწერა: პროტოტიპი – CAESAR AVGVSTVS DIVI F. PATER PATRIAE. წერტილოვანი რკალის ფრაგმენტი.

**ზურგი:** გაიუს და ლუციუს კეისრების გამოსახულება, რომლებიც ეყრდნობიან შუაში მოთავსებულ ფარებს. ფარებს უკან – შუბები. ფარებს ზემოთ – სიმპულუმი და ლიტუსი. წრიული წარწერა დამახინჯებულია: პროტოტიპი – C. L. CAESARES AVGVSTI F. COS. DESIG. PRINC. IVVENT. წერტილოვანი ან ხაზოვანი რკალი.

**ზარაფხანა** – უცნობია.
**ნომინალი** – რემედიუმი: მაგ. 1,28 გრ.-3,55 გრ.
**თარიღი** – ახ. წ. III ს-ის მეორე ნახევარი.

**კოლექცია:** სიმონ ჯანაშიას სახელობის საქართველოს მუზეუმი – 14 ცალი, გფ. (სიმონ ჯანაშიას სახელობის საქართველოს მუზეუმის ნუმიზმატიკური კოლექციის განძების ფონდი) №5103, გფ. №9446, გფ. №2544; ქფ. (სიმონ ჯანაშიას სახელობის საქართველოს მუზეუმის ნუმიზმატიკური კოლექციის ქართული მონეტების ძირითადი ფონდი) №54, ქფ. №1704, ქფ. №1705, ქფ. №3372, ქფ. №3425, ქფ. №4049, ქფ. №4050, ქფ. №4051, ქფ. №4052, ქფ. №4053, ქფ. №4054; სომხეთის სახელმწიფო მუზეუმის ნუმიზმატიკური ფონდი – №14362; მოსკოვის სახელმწიფო ა. ს. პუშკინის სახელობის სახვითი ხელოვნების მუზეუმი – 1 ცალი.

ახ. წ. I საუკუნის დასაწყისიდან იბერიის სამონეტო ბაზარზე წამყვან ადგილს იკავებს გალიის (ლუგდუნუმი) ზარაფხანაში ძვ. წ. 2-ახ. წ. 4 წლებში ავგუსტეს სახელით მოჭრილი დენარები. ავგუსტეს მონეტები 206 ცალის ოდენობით აღმოჩენილია მცხეთა-აღაიან-ნასტაკისში, ზღუდერში, ერწოში, მაგრანეთში, ქუშანაათ გორაზე და ჟინვალში. სხვა იმპერატორების ვერცხლის მონეტები ერთეული ცალებითაა წარმოდგენილი.

იბერიის სამონეტო ბაზარზე რომაული აურეუსებიც გამოჩნდა, რომლებიც I საუკუნის მეორე ნახევრიდან, ავგუსტეს დენარებთან ერთად, იბერიაში ფულადი მიმოქცევის ძირითად საშუალებად იქცა.

ავგუსტეს დენარები იბერიის ფულადი მეურნეობის საფუძველია I-II საუკუნეებში. ამ მონეტების ემისია, როგორც ვარაუდობენ, მალიან ფართო მასშტაბებით წარმოებდა და ისინი განსაკუთრებული ინტენსიურობით ვრცელდებოდა იმპერიის პერიფერიებსა და „ბარბაროსულ" მხარეებში, რაზედაც პირდაპირ მუთითებს მათი აღმოჩენები. სამეცნიერო ლიტერატურაში ავგუსტეს დენარების ასეთი პოპულარობა აღნიშნულ ადგილებში იმითაა ახსნილი, რომ ნერონის მიერ 64 წელს ჩატარებული რეფორმის შემდეგ რომაული დენარის წონა შემცირდა და სინჯი გაუარესდა. ამის გამო „ბარბაროსები" მათ აღარ ღებულობდნენ. სწორედ მათთვის გაჰქონდათ ავგუსტეს და ტიბერიუსის დენარები. ვარაუდობენ, რომ იბერიაში ავგუსტეს მონეტები რომაული სირიიდან მოედინება.

ავგუსტეს დენარები მეტად ხანგრძლივი დროის განმავლობაში მიმოიქცოდა იბერიის ფარგლებში. სამარხეული კომპლექსების ანალიზის შედეგად შეიძლება დავასკვნათ, რომ I საუკუნის დასაწყისიდან III საუკუნის შუა ხანებამდე იბერიის ეკონომიკაში ავგუსტეს დენარების წამყვანი როლი სრულებით უდავოა.

როგორც ჩანს, ამ მონეტების რიცხვის მკვეთრმა შემცირებამ III საუკუნის შუა ხანებიდან გამოიწვია მათი ადგილობრივი იმიტაციების გენეზისი. გაჩნდა რომაული აურეუსების მინაბაძებიც.

ავგუსტეს დენარების იბერული მინაბაძების რაოდენობა სიმონ ჯანაშიას სახელობის საქართველოს მუზეუმში 14 ცალით განისაზღვრება. სამწუხაროდ, ვინაიდან ისინი ჯერჯერობით არ აღმოჩენილა კარგად დათარიღებულ კომპლექსებში, მათი ემისიის თარიღის დადგენა ჭირს. მასალის სიმცირის გამო, ასევე ძნელია ავგუსტეს დენარების მინაბაძების ცენტრის ლოკალიზაცია.

მაინც, სამარხეული კომპლექსების, კონკრეტული პროტოტიპების და სხვა უფრო ზოგადი მომენტების გათვალისწინების საფუძველზე, ყველა კატეგორიის მინაბაძის ემისიის ქრონოლოგია, ძირითადად, III საუკუნის II ნახევრით იფარგლება.

სამონეტო ტიპოლოგიის ევოლუცია თითქმის ნატურალისტური კონცეფციების სქემით შეცვლის ჩვეულებრივი პროცესია.[1004]

[1004] **გ. დუნდუა.** საქართველოს მიწა-წყალზე ნაპოვნი იშვიათი რომაული მონეტა. ძეგლის მეგობარი. №3. თბილისი. 1967; **გ. დუნდუა.** სოფ. ყელეთში აღმოჩენილი რომაული დენარის იშვიათი მინაბაძი. არქეოლოგიური კვლევა-ძიება საქართველოში 1971 წელს. თბილისი. 1972; **გ. დუნდუა.** სამონეტო მიმოქცევა იბერიაში I-IV საუკუნეებში (ზოგადი მიმოხილვა). იბერია-კოლხეთი. საქართველოს ანტიკური პერიოდის არქეოლოგიურ გამოკვლევათა კრებული. ოთარ ლორთქიფანიძე 75. თბილისი. 2005; **გ. დუნდუა, თ. დუნდუა.** ქართული ნუმიზმატიკა. I. თბილისი, გამომცემლობა: არტანუჯი. 2006; **თ. დუნდუა.** კოლხეთი, იბერია და პონტოს სამეფო ნუმიზმატიკური მასალების მიხედვით. თბილისი, თბილისის უნივერსიტეტის გამომცემლობა. 1993; **თ. დუნდუა.** საქართველო და დასავლეთი ნუმიზმატიკური მასალების მიხედვით. წ. I-II. თბილისი, გამომცემლობა: მერიდიანი. 1995; **თ. დუნდუა.** ქართული ეთნოკულტურული ევოლუცია და დასავლეთი ნუმიზმატიკური მასალების მიხედვით. თბილისი, გამომცემლობა: მერიდიანი. 1997; **თ. დუნდუა, გ. დუნდუა, ნ. ჯავახიშვილი, ა. ერისთავი.** ფული საქართველოში. თბილისი, საქართველოს ეროვნული ბანკი. 2003 (მეორე შევსებული და გადამუშავებული გამოცემა); **თ. დუნდუა.** რომაული ფული საქართველოში. თბილისი, გამომცემლობა: მერიდიანი. 2006; **თ. დუნდუა, გ. დუნდუა.** ანტიკური პერიოდის კავკასიის ნუმიზმატიკის საკითხები. თბილისი, გამომცემლობა: უნივერსალი. 2009; **თ. დუნდუა, გ. დუნდუა და სხვ.** ქართული ნუმიზმატიკის ინგლისურ-ქართული ონლაინ-კატალოგი (http://geonumismatics.tsu.ge); **თ. დუნდუა, გ. დუნდუა.** ქართული ნუმიზმატიკის კატალოგი. II ნაწილი. ქრისტიანობა, მითრაიზმი და ისლამი. სამონეტო საქმე და სამონეტო მიმოქცევა ქართლსა და ეგრისში I-X საუკუნეებში. თბილისი, გამომცემლობა: მერიდიანი. 2013; **დ. კაპანაძე.** ქართული ნუმიზმატიკა. თბილისი, თბილისის უნივერსიტეტის გამომცემლობა. 1969; **К. В. Голенко, Д. Г. Капанадзе.** Монеты найденные в селении Згудери (Грузинская ССР) в 1964-1965 гг. Вестник Древней Истории (ВДИ). 1968. №1; **К. В. Голенко.** Заметки об обращении римской монеты в Закавказье. Вестник Древней Истории (ВДИ). 1971. №4; **Г. Ф. Дундуа.** Монетное дело и монетное обращение в Грузии в античную эпоху (VI в. до н. э.-IV в. н. э.). დისერტაცია ისტორიის მეცნიერებათა დოქტორის ხარისხის მოსაპოვებლად. თბილისი. 1982; **Д. Г. Капанадзе.** Грузинская нумизматика. Москва, издательство Академий наук СССР. 1955; **Д. Г. Капанадзе.** О продолжительности обращения денариев Августа и драхм Готарза в древней Иберии. Советская археология (СА). 1962. №4; **T. Dundua.** Georgia within the European Integration as Seen in Coinage. Catalogue of Georgian Coins. Tbilisi, Meridiani Press. 1999; **T. Dundua.** Influx of the Roman Coins in Georgia. Tbilisi, Meridiani Press. 2005; **T. Dundua.** Influx of Roman Coins in Georgia. Roman Coins Outside the Empire. Ways and Phases, Contexts and Functions. Proceedings of the ESF/SCH Exploratory Workshop. Radziwill Palace, Nieborow (Poland). 3-6 September 2005. Moneta 82. Wetteren, Belgium. 2008; **T. Dundua.** Georgia within the European Integration. Part 2. Romans and the Georgians. Tbilisi. 2012; **T. Dundua.** Georgia within the European Integration. Graeco-Roman World, Byzantine Commonwealth, Orthodox Alliance and the Georgians. Tbilisi. 2013; **T. Dundua, G. Dundua.** Catalogue of Georgian Numismatics. Second Edition. Athens. Demetrius Siatras Publisher. 2021; **T. Dundua, N. Phiphia.** Imitations of the Roman Coins in "Transcaucasian" States. Ivane Javakhishvili Tbilisi State University, Faculty of Humanities, Institute of Georgian History, Proceedings. XVII. Tbilisi, Meridiani Press. 2021

## ქააბა-ი-ზარდოშტის წარწერა

პერსეპოლისში (თანამ. შირაზიდან 60 კმ.), მდინარე არაქსის ნაპირას, XX საუკუნის 30-იან წლებში ზოროასტრის კულტის მთავარი ტაძრის („ზოროასტრის ქააბი“) ნანგრევების კედელზე აღმოჩენილია ვრცელი, სამ ენაზე შესრულებული წარწერა. ეს ენებია: პართული ფალაური, სასანური ფალაური და ბერძნული.

ბერძნული წარწერა შეიცავს 70 სტრიქონს და თემატურად რამდენიმე ნაწილად შეიძლება დაიყოს. დასაწყისში არის შაპურის გენეალოგია, შემდეგ მოსდევს მისი ძლევამოსილი და უზარმაზარი სამეფოს აღწერილობა (ჩამოთვლილია ის ქვეყნები და ხალხები, რომლებიც ამ სამეფოს შემადგენლობაშია), შემდეგ აღწერილია შაპურის მიერ გადახდილი ომები (ცალ-ცალკე მოცემულია მისი 3 დიდი ლაშქრობა, რომლის დროსაც მან რომაელთა კუთვნილი არაერთი ქვეყანა, ქალაქი ან გამაგრებული ადგილი დაარბია, გადაწვა, დაიპყრო, აქვე მოცემულია რომაელთა ჯარის შემადგენლობა და სხვ.). მომდევნო ნაწილი ეთმობა იმის აღწერას, რა გააკეთა მან რელიგიისთვის. ბოლოს მოცემულია სია სხვადასხვა ქვეყნის მეფეთა, მმართველთა და წარჩინებულთა, რომელთაც ძალაუფლება მიიღეს: პაპაკე მეფისაგან, არტაქსარეს (არდაშირ I) მეფისაგან და თავად მისგან, შაპურ I-სგან (საპორესგან).[1005]

შესაბამისად, წარწერას დიდი მნიშვნელობა ენიჭება: შაპურ I-ის მოღვაწეობის და ამ პერიოდის ირანის, ასევე, რომის ისტორიის კუთხით. გარდა ამისა, ისტორიული გეოგრაფიის შესასწავლად, ლიგვისტური მონაცემების თვალსაზრისითაც  და სხვა. წარწერა შეიცავს საყურადღებო ცნობებს საქართველოს ისტორიის შესახებაც.

ჩვენთვის ამ კუთხით საინტერესოა  წარწერის ორი ნაწილი: 1. დასაწყისი  (2-4 სტრიქონი) და  2. ბოლო (59-68 სტრიქონები).

პირველ ნაწილში ჩამოთვლილია ის ტომები და ხალხები, რომლებიც შაპურ I-ს ხარკს უხდიან.

ამ მონაკვეთს ასე კითხულობს თ. ყაუხჩიშვილი

Τοῦ Ἀριανῶν ἔθνους ... καὶ **ταῦτα** τὰ ἔθνη. Περσίδα, Παρθίαν, Οὐζ[ηṿ]ήν, Μ̣ησανηνήν, Ἀσσυρίαν, Ἀδιαβηνήν, Ἀραβίαν, Ἀδουρβαδηνήν, Ἀρμενίαν, Ἰβηρίαν, Μαχελονίαν, Ἀλβανίαν [...ἕως ἔμ̣π̣ροσθ̣εν] Καπ ὄρους καὶ **Ἀλανῶν** [πυλῶν], καὶ ὅλον τὸ Πρεσσουαρ ὄρος, Μ̣[α]δηνήν, Γουργαν, Μαρου, Αρην πάντα τὰ ἀνωτάτω ἔθνη.

და გვთავაზობს ამ პასაჟის ასეთ თარგმანსაც:

---

[1005] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ისტორიის ძველი ბერძნული წყაროები. თბილისი, გამომცემლობა: პროგრამა ლოგოსი. 2019, გვ. 255-256

„არიანთა ხალხის... შემდეგი ხალხები: პერსიდა, პართია, ხუზისტანი, მეშანი, ასირია, ადიაბენე, არაბია, ატროპატაკანი, არმენია, იბერია, მახელონია, ალბანია, ...ვიდრე კაპ (?)ის მთებამდე და **ალანთა** კარამდე და მთელი პრესუარის მთა, მიდია, ჰირკანია, მარგიანე, არენი და ყველა ზემოთ მცხოვრები ხალხი"...[1006]

არსებობს ამ მონაკვეთის წაკითხვის სხვა ვერსიაც:

2. ...τοῦ Ἀριανῶν ἔθνου[ς **δεσπότης εἰμ**]ί. κα[ὶ **κα**]ṭ[**έχω**] ἔ̣θ̣ν̣η Περσίδα, Π[αρθίαν], Οὐ[ζη]ṿήν, Μ̣[ησαν]ηνήν, Ἀσσυρίαν, Ἀδιαβηνήν, Ἀραβίαν, Ἀδουρβα-
3. δηνήν, Ἀρμενίαν, Ἰβηρίαν, Μαχελονίαν, Ἀλβανίαν, ..c.6..γ̣η̣ν̣ή[ν, ἕως ἔ]μ̣π̣[ροσ]θ̣[εν] Κ̣απ ὄρους καὶ π̣ṿ[λ]ῶ[ν **Ἀλβαν]ῶ̣ν̣** καὶ ὅλον τὸ Πρεσσουαρ ὄρος, Μ̣[α]δηνήν, Γουργαν, Μαρου,
4. Ῥην καὶ πάντα τὰ ἀνωτάτω ἔθνη[1007]

თ. ყაუხჩიშვილის მიერ ტექსტის წაკითხვასა და ტექსტის ამ ინტერპრეტაციას შორის არის  მცირედი განსხვავებები, რომელიც ორივე ვერსიაში მინიშნებულია. შესაბამისად, ბოლო ვერსიის თარგმანი უმნიშვნელო განსხვავებებს გვაჩვენებს:

„არიანთა ხალხის **მბრძანებელი (დესპოტი) ვარ. და ვფლობ შემდეგ ხალხებს:** პერსიდა, პართია, ხუზისტანი, მეშანი, ასირია, ადიაბენე, არაბია, ატროპატაკანი, არმენია, იბერია, მახელონია, ალბანია, ...ვიდრე კაპ (?)ის მთებამდე და **ალბანთა**[1008] კარამდე და მთელი პრესუარის მთა, მიდია, ჰირკანია, მარგიანე, არენი და ყველა ზემოთ მცხოვრები ხალხი".

წარწერის ბოლო ნაწილში (59-68) ჩამოთვლილი არიან ის პირები, რომლებმაც ძალაუფლება მიიღეს შაპურის დროს. ეს არიან: მეფეები, სატრაპები, პიტიახშები, ეპიტროპოსები, მწიგნობართუხუცესები და სხვა წარჩინებულები. მათ შორის იხსენიება იბერიის მეფე ჰამაზასპოსიც.

თ. ყაუხჩიშვილი ასე კითხულობს და თარგმნის ამ მონაკვეთს:

59... καὶ τῶν ὑπὸ τὴν δεσποτείαν ἡμῶν γεγονότων Ἀρταξάρου βασιλέως
60. τῆς Ἀδιαβηνῆς, Ἀρταξάρου βασιλέως τῆς Κιρμανζηνῆς, Δηνακη<ς> βασιλίσση̣<ς> Μησων δαστικιρ. Σαπωρ, Ἀμαζασπου τοῦ βασιλέως τῆς Ἰβηρίας, Οὐαλάσσου τοῦ ἐγ βασιλέων υἱοῦ Παβάκου …

[1006] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ისტორიის ძველი ბერძნული წყაროები. თბილისი, გამომცემლობა: პროგრამა ლოგოსი. 2019, გვ. 256

[1007] SEG 20:324, Supplementum Epigraphicum Graecum. Vols. 1-11, ed. Jacob E. Hondius, Leiden 1923-1954. Vols. 12-25, ed. Arthur G. Woodhead. Leiden 1955-1971. Vols. 26-41, eds. Henry W. Pleket and Ronald S. Stroud. Amsterdam 1979-1994. Vols. 42-44, eds. Henry W. Pleket, Ronald S. Stroud and Johan H.M. Strubbe. Amsterdam 1995-1997. Vols. 45-49, eds. Henry W. Pleket, Ronald S. Stroud, Angelos Chaniotis and Johan H.M. Strubbe. Amsterdam 1998-2002. Vols. 50-  , eds. Angelos Chaniotis, Ronald S. Stroud and Johan H.M. Strubbe. Amsterdam 2003- ონლაინ ხელმისაწვდომია: https://inscriptions.packhum.org/text/321466?hs=12526-12535 ბოლო ნახვა: 10.02.2022

[1008] ამ განსხვავებაზე ქვემოთ ვიმსჯელებთ

68. ὁμοῦ πρόβατον ἕν, ἄρτου μόδιον ἕνα ἥμισυ, οἴνου πασαιους τέσσαρες.

59. „მათ შორის, ვინც ჩემგან მიიღო ძალაუფლება, არტაქსარესს,

60. ადიაბენეს მეფეს, არტაქსარესს, კირმაზენეს მეფეს, დენაკეს, მისის დედოფალს...ჰამაზასპოსს, იბერიის მეფეს, ვალაშეს, რომელიც პაბაკეს ძეა...

68. ერთნაირად ყველას თითო ცხვარი, ერთნახევარი მოდიოსი პური, ოთხი ჭურჭელი ღვინო".[1009]

რაც შეეხება ტექსტის პირველ მონაკვეთს, საყურადღებოა, რომ შაპურ I-ის დროს არმენია, **იბერია, მახელონია** და ალბანია შედიან რიცხვში იმ ქვეყნებისა, რომლებიც სასანიდურ ირანს ხარკს უხდიან. როგორც ჩანს, ეს ქვეყნები სწორედ შაპურ I-ის დროიდან ხდებიან ირანზე დამოკიდებულნი (ეს დიდი მცდელობის მიუხედავად ვერ მოახერხა არდაშირ I-მა).[1010]

წარწერაში არაფერია ნათქვამი იმაზე, თუ როგორ გახდნენ ეს ქვეყნები შაპურის მოხარკენი.

წარწერაში ნახსენებ **„მახელონიასთან"** დაკავშირებით სხვადასხვა თვალსაზრისია გამოთქმული.[1011] თითქოს არ არის დღეს სადავო ის საკითხი, რომ ბერძნულ-რომაული წყაროების მაკრონი (და მაკროკეფალები), მახელონი, მახერონი, მანრალი, ეკრეკტიკე, კეგრიკიტე, კერკეტი, ყველა უკავშირდება ეგრ- ძირს, რომელმაც მოგვცა ქართული ეგრისი, არგვეთი და სხვ.[1012]

თ. ყაუხჩიშვილის აზრით, ერთი შეხედვით, შესაძლებელია, რომ მახე-

---

[1009] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ისტორიის ძველი ბერძნული წყაროები. თბილისი, გამომცემლობა: პროგრამა ლოგოსი. 2019, გვ. 259

[1010] E. Honigman, A. Marieq. Recherches sur les Res gestae divi Saporis. Recherches sur les « Res Gestae divi Saporis » (Mémoires de l'Académie royale de Belgique, classe des lettres et des sciences morales et politiques, t. XL VII, fase. 4), Bruxelles. Palais des Académies. 1953, გვ. 68-80

[1011] დაწვრილებით ეს საკითხი მიმოხილული აქვს თ. ყაუხჩიშვილს: „მართალია, მახელონია იბერიასა და ალბანიას შორის იხსენიება, მაგრამ ეს არ უნდა ნიშნავდეს იმას, რომ ეს ქვეყანა აუცილებლად იბერიის და ალბანიას მოსაზღვრე იყო. ბერძნულ „Μαχελονίαν"-ს ფალაურ ენაზე შესრულებულ წარწერაში შეესაბამება Sykn, რომელიც, სავარაუდოდ, იკითხებოდა როგორც Sīgān. ზოგიერთი მკვლევარი Sykn-ს უკავშირებს Zigana-ს და მახელონიას ვარაუდობს შავი ზღვის ჩრდილო-აღმოსავლეთ სანაპიროზე (დაახლოებით თანამედროვე აფხაზეთის მოსაზღვრე ტერიტორიაზე). ვინც ფიქრობს, რომ წარწერაში ნახსენები მახელონია იგივე მხარეა, რომელსაც ახსენებს დიონ კასიუსი (ჰენიოხთა და მახელონთა მეფეა ანხიალე), ამასვე ამბობს ანონიმიც, არიანეს მიხედვით ანხიალე – ჰენიოხთა და მაკრონთა მეფეა, ისინი Sykn-ს კითხულობენ Saka-დ, რაც „სკვითს" ნიშნავს. - ე.ი. მახელონია არის სკვითია (სკვითია აქ ფართო ცნებაა და მაშინ ის შეიძლება მოვათავსოთ შავი ზღვის სამხრეთ-აღმოსავლეთ სანაპიროზე). სხვა მკვლევარები Sykn-ს უკავშირებენ „სისაკანს" და „სიუნიკს". ცხადია, ფალაურ მონაცემებს დიდი მნიშვნელობა აქვს ტერმინ „მახელონიას" დადგენისათვის, მაგრამ ბერძნულ-რომაულ წყაროებში ეს ტერმინი საკმაოდ ნაცნობია, „ხოლო Sykn- ძირი თუ შეესაბამება „მახელონიას", ამ სიტყვით თითქოს არასდროს ყოფილა ხსენებული მახელონიის შესაბამისი რომელიმე მხარე, შესაძლებელია ფალაურის ნაწილის საგულდაგულოდ შესწავლამ საკითხი სულ გადაგვასინჯინოს". იხ. თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ისტორიის ძველი ბერძნული წყაროები. თბილისი, გამომცემლობა: პროგრამა ლოგოსი. 2019, გვ. 258

[1012] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ისტორიის ძველი ბერძნული წყაროები. თბილისი, გამომცემლობა: პროგრამა ლოგოსი. 2019, გვ. 258

ლონია ზიგანას (თანამ. გუდავას) მიდამოში მდებარეობდეს, თუმცა ფაქტობრივი გარემოებები სხვაგვარია – შაპურის გავლენა დასავლეთ საქართველოს ასე ჩრდილოეთით არ წვდებოდა,[1013] ხოლო სამხრეთი ნაწილი, დასაშვებია, რომ მისი გავლენის ქვეშ იყო. ეს ჩანს შაპურის წარწერიდანაც. კერძოდ, შაპურის მეორე ლაშქრობის დროს აღნიშნულია, რომ შაპურმა რომაელთა 37 ქალაქი აიღო. ამ ქალაქებს შორის ნახსენებია სატალა (სტრ. 18), რომელიც, სხვა წყაროთა გარდა, ცნობილია დიონ კასიუსის „ისტორიიდან": ტრაიანემ 114 წელს უბრძოლველად აიღო არსამოსატა – არმენიის ქალაქი, მოვიდა სატალაში და ანქიალე, ჰენიოხთა და მახელონთა მეფე დაასაჩუქრა. აშკარაა, რომ სატალა ანქიალეს სამეფოსთან ახლოს მდებარეობდა, ე.ი. ჰენიოხთა და მახელონთა სამეფოსთან.[1014] სწორედ ამასთან დაკავშირებით წერს გ. მელიქიშვილი, რომ თუკი შაპურმა დაანგრია და აიღო სატალა, არ შეიძლება, რომ ეს არ შეხებოდა მახელონიასაც.[1015]

ამრიგად, თ. ყაუხჩიშვილი დაასკვნის, რომ შაპურის წარწერაში ნახსენები მახელონია უნდა იყოს დიონ კასიუსისა და ანონიმის მახელონთა ქვეყანა.[1016]

მახელონ-ჰენიოხები პირველად იხსენიებიან დიონ კასიუსთან და ავტორს აღნიშნული აქვს, რომ ტრაიანუსმა სატალაში ყოფნის პერიოდში მახელონ-ჰენიოხთა მეფე დაასაჩუქრა (Cassius Dio, 68, 19). აღსანიშნავია, რომ ზოგადად ტრაიანუსს ამ ლაშქრობაში საკმაოდ მცირე მოკავშირე ყავდა აღმოსავლეთში, მათ შორის სულ ორი სახელმწიფო ჩანს, ერთი მახელონ-ჰენიოხია, ხოლო მეორე – იბერია, რომლის უფლისწული ამაზასპოსიც ნისიბისთან ბრძოლის დაწყებამდე გარდაიცვალა. მის სიკვდილს საკმაოდ მნიშვნელოვანი გამოხმაურება მოყვა - მას ეპიტაფია თავად მომავალმა იმპერატორმა ჰადრიანუსმა მიუძღვნა (იხ. ამაზასპოსის ეპიტაფია). ჩვენთვის ამ შემთხვევაში საინტერესოა ის ფაქტი, რომ მახელონ-ჰენიოხია რომის მოკავშირეა ტრაიანუსის ეპოქაში. ეს სახელმწიფო, სავარაუდოდ, არსებობდა უფრო ადრეც, იგი მოხსენიებულია არიანესთან, როგორც მაკრონ-ჰენიოხთა სამეფო. ხოლო V საუკუნის ანონიმთან, როგორც მახელონ-ჰენიოხთა სამეფო (Anonymous, PPE, 8). არიანეს მიხედვით, მაკრონ-ჰენიოხების მეფე მეფე კი ანქიალეა (Arrian, PPE, 10). არიანეს დროს არ ჩანს რომთან მათი დამოკიდებულება, უფრო მეტიც კი – თუ ამ რეგიონში ყველა მეფესთან

[1013] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ისტორიის ძველი ბერძნული წყაროები. თბილისი, გამომცემლობა: პროგრამა ლოგოსი. 2019, გვ. 258

[1014] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ისტორიის ძველი ბერძნული წყაროები. თბილისი, გამომცემლობა: პროგრამა ლოგოსი. 2019, გვ. 258

[1015] Г. Меликишвили. К истории древней Грузии, Тбилиси: Изательство Акадкмии наук Грузинской ССР. 1959, გვ. 388

[1016] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ისტორიის ძველი ბერძნული წყაროები. თბილისი, გამომცემლობა: პროგრამა ლოგოსი. 2019, გვ. 258

მიმართებაში, რომელმაც რომისგან მიიღო ძალაუფლება, არიანე ამას გან-საკუთრებით აღნიშნავს, იგი დუმს მაკრონ-ჰენიოხების მეფესთან დაკავ-შირებით. როგორც ჩანს, ეს მეფე დამოუკიდებელი სუვერენია. შესაძლებე-ლია, იმ თანადგომისა და მოკავშირეობისთვის, რომელიც მათ ტრაიანუსს აღმოსავლურ ლაშქრობაში აღმოუჩინეს. ჰადრიანუსის დროისათვის იბ-ერიაში, მართალია, ვითარება შეცვლილია და აქ ფარსმანი მართავს, რო-მელსაც საკმაოდ დამოუკიდებლად უჭირავს თავი, თუმცა, საგარეო ორი-ენტაციის ასეთი ცვლილება მაინცდამაინც მახელონ-ჰენიოხიას არ უნდა განეცადა, რადგან იგივე არიანე, ძიდრიტების (მახელონ-ჰენიოხების მე-ზობლების) შესახებ აღნიშნავს, რომ ისინი ფარსმანის ქვეშევრდომები არი-ან (Arrian, PPE, 10), ასე ვთქვათ, ფარსმანის იბერიას არიანე ცალკე პოლი-ტიკურ ერთეულად აღიქვამს, და როგორც ჩანს, ასევე ესმის მახელონ-ჰე-ნიოხიის საკითხიც.

როდის უნდა დაქვემდებარებოდა ეს რეგიონი პართიას? პირველ რიგ-ში უნდა განვიხილოთ, დაახლოებით რა ტერიტორიას მოიცავდა მაკრონ-ჰენიოხთა სამეფო. არიანეს ცნობების მიხედვით, სამეფო შავი ზღვის სა-ნაპიროზე მდებარეობდა სანებსა და ძიდრიტებს შორის. მეფე ანქიალეს სასახლე, არიანეს მიხედვით, მდინარე პრიტანიდზეა აშენებული (Arrian, PPE, 7). ეს უნდა იყოს მდინარე ფირტინა.[1017] ძიდრიტები დაახლოებით დღევანდელი აჭარის ტერიტორიაზე მოსახლეობდნენ, მათი ლოკაციის-თვის მდინარე აფსაროსია მითითებული. რეგიონში რომაელები ინტერესს რამდენადმე კარგავენ, ჰადრიანუსი არმენიას პართელებს უთმობს,[1018] თუმცა, შავი ზღვის სანაპიროზე რომაელები ჯერ კიდევ რჩებიან. საფიქ-რებელია, რომ ლუციუს ვერუსის პართული კამპანიის შემდეგაც (161-166) აქ პართული გავლენა ჯერ კიდევ არ უნდა ყოფილიყო. III საუკუნეში ვი-თარება შეიცვალა და პართელები უფრო იკიდებენ ფეხს აღმოსავლეთში განსაკუთრებით, კარაკალას მემკვიდრის, მაკრინუსის შემდეგ, რომელმაც ნისიბისთან ბრძოლა წააგო პართელებთან;[1019] თუმცა სასანიდების ხელი-სუფლებაში მოსვლამდე მაინც შავიზღვისპირეთი, სავარაუდოდ, არ გადა-სულა ირანელების ხელში. საინტერესოა, რომ შავიზღვისპირეთში რომა-ელები დგანან III საუკუნეშიც და IV საუკუნეშიც კი. III-IV საუკუნეების რომაული ფრაქციული ფული, რომელიც ჯარისკაცების ხელფასს წარმო-ადგენდა, ყველაზე დიდი რაოდენობითაა აღმოჩენილი მაგ. პიტიუნტის ტერიტორიაზე,[1020] რაც იმის მომასწავებელია, რომ რომაელები საკმაოდ

[1017] ნ. კეჭაღმაძე იხსენიებს, როგორც ფურტუნა სუს, მაგრამ აშკარად ფირტინას გულისხმობს
[1018] M. Sicker. The Struggle over the Euphrates Frontier. The Pre-Islamic Middle East. Greenwood Publishing Group. 2000, გვ. 167-168
[1019] R. Cowan. The Battle of Nisibis, AD 217. Ancient Warfare. 3 (5). 2009, გვ. 29–35
[1020] T. Dundua. Influx of the Roman Coins. Tbilisi. Artanuji Press.. 2005, გვ. 3-14

მყარად გრძნობენ თავს შავიზღვისპირეთში. შაპურის მიერ მახელონ-ჰენიოხიის დაკავება, ჩვენი აზრით, გრძელვადიანი გავლენა მაინც არ უნდა იყოს; სავარაუდოდ, შაპურმა ეს ტერიტორია, თუ სანაპირომდე გავიდა, მხოლოდ მცირე ხნით დაიკავა, თუმცა, ისიც სავარაუდოა, რომ შაპურის წარწერა მახელონ-ჰენიოხიის მხოლოდ ჰინტერლანდის დამორჩილებას გულისხმობდეს და არა მთლიანად სამეფოს ტერიტორიის დაკავებას.

წარწერის ერთ მონაკვეთში არის ნახსენები Καπ ὄρους καὶ πυ[λ]ῶ[ν Ἀλαν]ῶν ბერძნულ ტექსტში სიტყვები Καπ და Ἀλβαν]ῶν საეჭვოა და სავარაუდოდ, ფალაურის მიხედვითაა აღდგენილი. Καπ, თ. ყაუხჩიშვილის აზრით, უნდა ნიშნავდეს „კავკასიონს", რაც იბერთა და ალანთა კონტექსტში სხვა დიდი მთების ხსენებას გამორიცხავს.[1021] რაც შეეხება სიტყვას Ἀλαν]ῶν, რაც კონტექსტის მიხედვით არის „ალანთა კარი", მისი განსხვავებული წაკითხვაც არსებობს, კერძოდ Ἀλβαν]ῶν ანუ „ალბანთა კარი", რაც დერბენდს შეესაბამება.[1022] თ. ყაუხჩიშვილს ამ საკითხზე საკუთარი აზრი არ გამოუთქვამს, თუმცა მიუთითებს, რომ შაპურ I, რომელიც დაინტერესებული იყო ამიერკავკასიის ქვეყნებით, რათა განსაზღვროს სადამდე ვრცელდებოდა მისი გავლენა და ძალაუფლება, ასახელებს მთებს (კავკასიონს) და ორ კარს, რომელიც მასშია (ალანთა თუ ალბანთა). რომაელი მხედართმთავრებისა და იმპერატორებს მსგავსად, ირანის მეფესაც, საფიქრებელია, აინტერესებდა (შესაბამისად, იცოდა) ის გასასვლელები, რომელიც ამ მთებში მდებარეობდა.[1023]

რაც შეეხება წარწერის ბოლო ნაწილს, სადაც ნახსენებია **ჰამაზასპოსი,** იბერთა მეფე, საყურადღებოა, რომ იბერიის მეფე ამაზასპი ქართული წყაროებითაც ცნობილი ისტორიული პირია, იგი III საუკუნის შუა წლებში მეფობს. ლეონტი მროველი საკმაოდ ვრცელ ინფორმაციას გვაწვდის მის შესახებ. იგი არის ფარსმან მეფის ვაჟი და ფარსმან ქველის შვილიშვილია. ამაზასპს ლეონტი მროველი ძლევამოსილებით დიდ პაპას, ფარსმან ქველს ადარებს. „ქართლის ცხოვრების მიხედვით, ამაზასპს, სპარსელების გარდა, ფაქტობრივად, რეგიონში არსებული ყველა ძალა ჰყავდა გადამტერებული – სომხები, ოსები, „ბერძნები" (იგულისხმება რომაელები – ნ.ფ., ე.კ.).[1024] ამასთან, საინტერესოა, რომ როგორც ჩანს, მას თავად სპარსელებთან მეგობრული ურთიერთობა ჰქონდა. თ. ყაუხჩიშვილი აღნიშნავს, რომ წარწერაში მასთან ერთად ნახსენებ პირთა მიმართ შაპურს დაუწესებია

1021 თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ისტორიის ძველი ბერძნული წყაროები. თბილისი, გამომცემლობა: პროგრამა ლოგოსი. 2019, გვ. 258

1022 E. Honigman, A. Marieq. Recherches sur les Res gestae divi Saporis. Bruxelles. 1953, გვ. 88-90

1023 თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ისტორიის ძველი ბერძნული წყაროები. თბილისი, გამომცემლობა: პროგრამა ლოგოსი. 2019, გვ. 259

1024 ქართლის ცხოვრება. ტომი I. ტექსტი დადგენილი ყველა ძირითადი ხელნაწერის მიხედვით ს. ყაუხჩიშვილის მიერ. თბილისი, გამომცემლობა: სახელგამი. 1955, გვ. 55-57

მსხვერპლშეწირვა, გარკვეული რაოდენობით. მნიშვნელოვანია, რომ ამავე ოდენობის შესაწირავი თავად მისთვისაც ყოფილა განსაზღვრული (სტრ. 52), რაც, მკვლევარის აზრით, იმაზე მიუთითებს, რომ ამაზასპი ირანის მეფის გავლენიანი და მეგობრულად განწყობილი მოკავშირე იყო.[1025]

ამ წარწერის ამაზასპს გ. წერეთელი აიგივებდა კიდევ ერთი სპარსულ წარწერაში მოხსენიებულ უფლისწულთან – **ჰაზზასთან,**[1026] ამ იდენტიფიკაციას ეთანხმებიან თ. მგალობლიშვილი და ს. რაპიც.[1027] დამატებით უნდა აღინიშნოს, რომ მგალობლიშვილი და რაპი ამ ამაზასპს და ანაგრანესის წარწერის ამაზასპს ერთმანეთთან აიგივებენ.[1028] ამ იდენტიფიკაციას ჩვენ არ ვეთანხმებით (იხ. ზემოთ ანაგრანესის წარწერები მცხეთიდან) ამაზასპ III მგალობლიშვილისა და რაპისთვის პართიის კანდიდატია იბერიის ტახტზე პრო-რომაული ორიენტაციის მქონე მირდატ მეორის წინააღმდეგ, შესაბამისად, ანტი-მეფე.[1029]

წარწერაში საყურადღებოა კიდევ ერთი ადგილი, კერძოდ Inn TR, მკვლავართა დავის საგანი გახდა. ზოგიერთი მოსაზრებით, იგი ნიშნავდა „ირანთა" ანუ „ალბანთა კარს", ე.ი. დარიალს, სხვათა აზრით, იგი აღნიშნავდა დარიალს.[1030] გ. წერეთელი, ეყრდნობა რა ქართულ, არაბულ და სხვა წყაროებს, ეკამათება მარიკს[1031] და მიუთითებს, რომ წარწერაში „დარიალი იგულისხმება.[1032]

ტექსტის პირველი გამოცემა (სამივე ენაზე) ეკუთვნის მ. შპრენგლინგს.[1033]

---

[1025] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ისტორიის ძველი ბერძნული წყაროები. თბილისი, გამომცემლობა: პროგრამა ლოგოსი. 2019, გვ. 259

[1026] გ. წერეთელი. ივერია ახ. წ. მესამე საუკუნის ირანულ წყაროებში. ტექსტი გამოუქვეყნებელი ხელნაწერის სახით ინახება გ. წერეთლის არქივში, რომლითაც ისარგებლეს ს. რაპმა და თ. მგალობლიშვილმა

[1027] T. Mgaloblishvili, S. H. Rapp. Manichaeism in Late Antique Georgia? In: In Search of Truth. Augustine, Manichaeism and other Gnosticism. Series: Nag Hammadi and Manichaean Studies, Volume: 74. Editors: Jacob Albert van den Berg, Annemaré Kotzé, Tobias Nicklas, and Madeleine Scopello. Brill. 2010, გვ. 263–290

[1028] T. Mgaloblishvili, S. H. Rapp. Manichaeism in Late Antique Georgia? In: In Search of Truth. Augustine, Manichaeism and other Gnosticism. Series: Nag Hammadi and Manichaean Studies, Volume: 74. Editors: Jacob Albert van den Berg, Annemaré Kotzé, Tobias Nicklas, and Madeleine Scopello. Brill. 2010, გვ. 273

[1029] T. Mgaloblishvili, S. H. Rapp. Manichaeism in Late Antique Georgia? In: In Search of Truth. Augustine, Manichaeism and other Gnosticism. Series: Nag Hammadi and Manichaean Studies, Volume: 74. Editors: Jacob Albert van den Berg, Annemaré Kotzé, Tobias Nicklas, and Madeleine Scopello. Brill. 2010, გვ. 275

[1030] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ისტორიის ძველი ბერძნული წყაროები. თბილისი, გამომცემლობა: პროგრამა ლოგოსი. 2019, გვ. 260

[1031] E. Honigman, A. Marieq. Recherches sur les Res gestae divi Saporis. Bruxelles. 1953, გვ. 295-360

[1032] გ. წერეთელი. შაპურის წარწერის I'nn TR, თბილისის უნივერსიტეტი გიორგი ახვლედიანს, საიუბილეო კრებული მიძღვნილი გ. ახვლედიანის დაბადების 80 წლისთავისადმი, თბილისი. 1969, გვ. 327-337

[1033] **M. Sprengling.** Shahpuhr I, the Great on the Kaabah of Zoroaster (KZ). American Journal of Semitic Languages and Literatures. vol. 57, №4. 1940, გვ. 341-420; **M. Sprengling. Third Century Iran, Sapor and Kartir. Chicago, University of Chicago Press. 1953**

## წარწერა წილკნიდან ოქროს გულსაკიდზე

საქართველოს ეროვნული მუზეუმის სეიფში  დაცულია 1951 წელს წილკანში შემთხვევით აღმოჩენილ სამარხში მოპოვებული ოქროს გულსაკიდი (№863), რომელსაც აქვს ამეთვისტოს თვალი (ზომები 28 მმ X 22 მმ). მის ბრტყელ პირზე არიადნეს ბიუსტია გამოსახული პროფილში, ხოლო ამოზნექილ ქვედაპირზე ჩაჭრილია ბერძნული მთავრული ასოებით შესრულებული წარწერა. გამოსახულება ჰადრიანუსის  ხანით (II ს-ის პირველი ნახევრით) თარიღდება, ხოლო წარწერა, რომელიც ახლა იკითხება, შესრულებულია ადრე არსებულ, შემდეგში გადაშლილ წარწერაზე ზემოდან. გამოხატულება რომაული კლასიციზმის ნიმუშადაა მიჩნეული.[1034]

თ. ყაუხჩიშვილის აღწერით, წარწერიანი მხარის ქვემოთა ნაწილის მარცხენა კუთხე ამოტეხილია, წარწერის ასოები საკმაოდ წვრილად, დაუდევრადაა ჩაჭრილი, თუმცა – მკაფიოდ და კუთხეებიც ჩაჭდეულია. ცენტრალური ნაწილის მთელ სიგრძეზე შემონახულია 20 სტრიქონიანი ბერძნული წარწერა, მის მარჯვნივ, მარჯვენა კიდის გასწვრივ არის 6 სტრიქონიანი წარწერა, რომელიც გამოყვანილია ისე, რომ I სტრიქონი კიდეზეა, ხოლო VI ცენტრთანაა. ცენტრალური წარწერის მარცხნივ არის 5 სტრიქონიანი წარწერა, აქ I სტრიქონი ცენტრთანაა, V კი თვლის კიდეზე.[1035]

ცენტრალური ნაწილის წარწერა: ΙΑΩ | ΙΕΟΥ | ΙΑΗ | † | ΡΗ | † | ΩΡΟΜΑΖ | ΜΟΥΛΑΧ | ΙΑΕΙ | ΙΕΩ | ΑΒΡΑCΑΞ | ΙΑΕΗ | ΙΑΕΩΟΥΙ | ΕΩΥΙΑ | ΩΟΥΙΑΕ | ΥΙΑΕΩΟ | Ι | ΟΩΥΘ |..ΚΕΒΡΙ |..ΗΙ |...Η

მარჯვენა წარწერა: CECEIΓENΦAPAΓΓΗ | ΘΩΒΑΡΡΑΒΑΥ ΚΥΡΙΕΕΠΑΓΑΘΩ | ΚΑΙΕΥΤΥΧΩCC(? Κ) ΤΩΡΙΩΤΩ | ΦΟΡΟΥΝΤΙ | ΙΛΕΟΥ ΙΩΝΙΑΟΙΩΕΑΧ |ΙΑΡΒΑΘΙΑΩΩΗΙΟΕΗ

მარცხენა წარწერა: ΑΙΗΩΙΟΥΑΙΑΒΛΑ...| ΝΑΘΑΝΑΛΒΑ | †ΝΗΤΥΩΡΑΗΡ | ΙΑΡΒΑΘΑ | ΓΡΑΜΝΗ †  ΙΒΑΩ | ΧΑΒΑΡΒΑΡΘΑΡΟΥΡΟΧΑΧ...

ამ წარწერიდან ბერძნულად გამართული არის მხოლოდ ერთი ნაწილი — მარჯვენა მხარის  II-V სტრიქონებში. ამ მონაკვეთს ასე კითხულობს და თარგმნის თ. ყაუხჩიშვილი:

Κύριε, ἐπ᾽ αγαθῷ καὶ εὐτυχῶς Σ (?Κ)τωρίῳ τῷ φοροῦντι ἱλέου.

[1034] **მარგ. ლორთქიფანიძე.** საქართველოს სახელმწიფო მუზეუმის გემები, ნაწილი III, საქართველოს ტერიტორიაზე მოპოვებული გლიპტიკური ძეგლების კატალოგი. თბილისი, საქართველოს სსრ მეცნიერებათა აკადემიის გამომცემლობა. 1961, გვ. 26-29; **მარგ. ლორთქიფანიძე.** ძველი საქართველოს გლიპტიკური ძეგლების კორპუსი. თბილისი: გამომცემლობა: მეცნიერება. 1969, გვ. 54, 61

[1035] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 264

უფალო, შეიწყალე სასიკეთოდ და საბედნიეროდ ს(ქ)ტორიოსი (ამ ნივთის) მატარებელი.[1036]

ტექსტის დანარჩენი ნაწილი წარწერისა და ნივთის მაგიურ დანიშნულებაზე მიუთითებს.

წარწერის **ცენტრალურ ნაწილში** არის მაგიური შეძახილები ღვთაების მიმართ. პირველი სტრიქონის ΙΑΩ ბერძნული ტრანსკრიპციაა ებრაული სიტყვის („იჰვჰ" ან „იჰვ"- იეჰოვა), რაც ნიშნავს „უფალს". 1-3, 7-8, 10-ე სტროქონებში ხმოვანთა პატარა ჯგუფებში ხმოვანთა მონაცვლეობაა, ხოლო 11-16 სტრიქონებში 6 ხმოვანია წარმოდგენილი სხვადასხვაგვარი დალაგებით (I ხმოვანი გადადის ბოლო ადგილას, სხვა მხრივ ხმოვანთა თანმიმდევრობა დაცულია). სხვა მაგიური წარწერების 7 ხმოვნის ნაცვლად გვაქვს 6 ხმოვანი, რასაც განსაკუთრებული მნიშვნელობა ენიჭება. IV-V სტრიქონების | † | PH | † და ΩΡΟΜΑΖ აუხსნელია, ხოლო VI სტრიქონის ΜΟΥΛΑΧ (ΜΟΥΛΑΘΙ) წარმოადგენს პაპირუსებში დადასტურებულ ფორმას, რაც ღვთაების მომაჯადოვებელი სახელია. IX სტრიქონში წერია ΑΒΡΑCΑΞ, რაც შელოცვითი წარწერების გავრცელებული ელემენტია (სიმბოლო უზენაესი ძალის ღვთაებისა), იგივე „აბრაქსას"(ბერძნულად გვხვდება ორივე დაწერილობა).[1037]

XVIII სტრიქონის ფრაგმენტული ΚΕΒΡΙ, თ. ყაუხჩიშვილის ვარაუდით, ΒΡΑΚ – ΚΟΒΑΡ-ის დაბოლოებაა (ეტიმოლოგია უცნობია).[1038]

**მარჯვენა მხარის** I-II სტრიქონებში თ. ყაუხჩიშვილის აზრით, იკითხება: CECE...IENΦΑΡΑΓΓΗ ΘΩΒΑΡΡΑΒΑΥ, საიდანაც ბერძნულია ΕΝΦΑΡΑΓΓΗ (ἐν φάραγγι „კლდეში, ხეობაში"). ΘΩΒΑΡΡΑΒΑΥ გვხვდება სხვა მაგიურ წარწერებში, თუმცა, შესაძლებელია, ეს ნაწილი იყოს ბერძნულად ნაწერი ზენდური და ქალდეური სიტყვები, რაც მაგიის ძალას აძლიერებს და მათ რეალური მნიშვნელობა არა აქვთ[1039]. წარწერის ამ მონაკვეთს ასე კითხულობს მარგ. ლორთქიფანიძე: Σεσε ι[ε] ἐν φαράγγῃ Ρώ[η] ან Ρώ[ου] Βἀρράβάυ.[1040]

შინაარსის მქონე წარწერის შემდეგ V სტრიქონში არის ΙΩΝΙΑ (Ἰωνία-

[1036] წარწერის პირველ გამოცემაში „სტორიოსთან" შედარებით „ქტორიოსს" აქვს მინიჭებული უპირატესობა. იხ. თ. ყაუხჩიშვილი. წილკანში აღმოჩენილი გემმის ბერძნული წარწერა: მასალები საქართველოს და კავკასიის არქეოლოგიისათვის. I. 1955, გვ. 211-218

[1037] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 264

[1038] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 264

[1039] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 265

[1040] მარგ. ლორთქიფანიძე. საქართველოს სახელმწიფო მუზეუმის გემები, ნაწილი III, საქართველოს ტერიტორიაზე მოპოვებული გლიპტიკური ძეგლების კატალოგი. თბილისი, საქართველოს სსრ მეცნიერებათა აკადემიის გამომცემლობა. 1961, გვ. 27

სთან შემთხვევით დამსგავსებული), VI სტრიქონში IAPBAΘ, რაც წარწერის მარცხენა ნაწილშიცაა, რაც საკმაოდ გავრცელებულია სხვადასხვა ამულეტებზე. ამავე V-VI სტრიქონებში გვხვდება უაზრო ხმოვანთჯგუფები (OIΩEAX, IAΩΩHIOEH).[1041]

**მარცხენა მხარის** წარწერაში, გარდა IAPBAΘ-ისა ( IV სტრიქონი) , I-II სტრიქონებში გვაქვს ABΛA...| NAΘANAΛBA, რაც ნიშნავს „შენ ხარ ჩვენი მამა", დადასტურებული მრავალ ამულეტზე და X-ს შემცველი უაზრო მარცვლები მთელ V სტრიქონად - XABAPBAPΘAPOYPOXAX, რისი ანალოგიურებიც იძებნება მაგიურ ტექსტებში.[1042]

IV სტრიქონში არის ზგერათკომპლექსი ΓPAMNH, რასაც ბერძნული იერი აქვს; I სტრიქონში ხმოვანთა კომპლექსია, რომელსაც აკლია მხოლოდ E, III სტრიქონში უაზრო †NHTYΩPAHP და IV სტრიქონში † IBAΩ.[1043]

გემის საგანგებო შესწავლის შედეგად ზემოთმოყვანილი წარწერის ქვეშ გამოვლენილია ადრინდელი წარწერის ფრაგმენტები.

**ცენტრალურ ნაწილში:** III სტრ. AH, IV სტრ. H

**მარჯვენა ნაწილში:** I სტრ. Δ4ΓΓԺ |II სტრ. O V სტრ. VI სტრ. Λ IΩҒ4O ΩԺ VI სტრ.Ժ B4ΘI4ШШ EO

**მარცხენა ნაწილში:** I სტრ.AP/OC Λ III სტრ.XNHT4ΩOP IV სტრ.I4ΛB 4Θ ΓP4M ΔHKKΩ ΔB4ΘAPΘOX XI.[1044]

იმის მიხედვით, რაც ჩანს, თ. ყაუხჩიშვილი ასკვნის, რომ ადრინდელი წარწერაც მაგიურია.[1045] ასოთა უაზრო კომპლექსები ჰგავს იმას, რაც შემდეგ, ამჟამად დაცულ წარწერაშია (შდრ. მარცხენა ნაწილის APBAΘAΓPAMNH, XABAPBAPΘ... POXAX- შესაბამის ქვედა ადგილს; მარჯვენა ნაწილის APBAΘI მის შესაბამისს).

ამგვარად, ნივთი წარმოადგენდა ამულეტს და მისი მფლობელია სტორიოსი თუ ქტორიოსი (სახელი ამ ფორმით არაა ლიტერატურაში დადასტურებული, გვხვდება Στορέσας, Ὀστώριος, საიდანაც კანონზომიერად შეიძლება „სტორიოსის" მიღება), იგი უფალს შეწყალებას თხოვს, რაც ჩართულია ვრცელ მაგიურ ტექსტში. წარწერა შესრულებულია ადრინდელ ტექსტზე, რომელიც ასევე მაგიური უნდა ყოფილიყო. მთელი ეს წარწერა (ადრინდელი განსაკუთრებით) გარკვეულ მიმართებაში იყო გემაზე გამო-

1041 თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 264

1042 თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 265

1043 თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 265

1044 თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 265

1045 თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 265

სახულ არიადნესთან, რომელიც დიონისესთან დაკავშირებულ, ვეგეტაციის ღვთაებად მიიჩნეოდა.[1046]

არიადნესთან დაკავშირებით დამატებით შეიძლება ითქვას, რომ გემა, რომელიც წილკანშია აღმოჩენილი, შეიძლება გარკვეულ მიმართებას გვიჩვენებდეს იმავე პერიოდის ძალისის მოზაიკასთან, სადაც დიონისე და არიადნე არიან გამოსახული, მითუმეტეს, რომ გეოგრაფიულად ძალისი და წილკანი ერთმანეთთან საკმაოდ ახლოს მდებარეობს. აქ ვგულისხმობთ დიონისესა და არიადნეს კულტის არსებობას მოცემულ ტერიტორიაზე, რასაც ადასტურებს სხვა არტეფაქტებიც: დიონისეს და არიადნეს ტერაკოტული ქანდაკებები სარკინეთიდან, დიონისეს ბრინჯაოს ქანდაკება სოფელ კოდისწყაროდან, ვერცხლის სარკეშემკული დიონისეს მიერ არიადნეს გაღვიძების რელიეფით სამთავროდან და სხვა.[1047]

წარწერა გამოცემულია თ. ყაუხჩიშვილის[1048] და მარგ. ლორთქიფანიძის მიერ.[1049]

დათარიღებისას თ. ყაუხჩიშვილი ეყრდნობა ასოთა მოხაზულობას (სამგვარი ε , ორგვარი θ,ο, ω, υ; ასოთა მიდრეკილება კუთხოვანობისკენ B, P, ξ-Z), ორიოდ ლიგატურას (OY, OI) და რომაულ ხანაში ფართოდ გავრცელებულ აბრაქსასს, რის მიხედვით წილკნის გემის წარწერა II-IV საუკუნეებით თარიღდება. ეს დათარიღება ეხება არა მხოლოდ მეორად წარწერას, არამედ პირველ, გადაშლილ წარწერასაც. რამდენადაც წარწერაში გვაქვს მიმართვა Κύριε (უფალო), რომელიც დამახასიათებელია ქრისტიანული წარწერებისთვის, ის III-IV საუკუნეების უნდა იყოს.[1050]

ამრიგად, ბერძნული წარწერები ოქროს გულსაკიდზე წილკნიდან ასახავს II-IV საუკუნეების იბერიაში, მცხეთის მიმდებარე ტერიტორიაზე მცხოვრებთა მულტიკულტურალიზმს და ეპოქათა ცვლილების შედეგებს. ჰადრიანუსის ეპოქის დროინდელ ოქროს გულსაკიდს არიადნეს გამოსახულებით, რომელიც ანტიკურობაში ამ ტერიტორიაზე განსაკუთრებული თაყვანისცემით სარგებლობდა, დიდი ალბათობით, შემდგომში დაურთეს მაგიური შინაარსის წარწერა ბერძნულ ენაზე, რომელიც ამ პერიოდში იბერიის ერთ-ერთ მთავარ ოფიციალურ ენას, lingua franca-ს წარმოადგენდა. მოგვიანებით, მცხეთაში ქრისტიანობის დამკვიდრების კვალდაკვალ, წარ-

---

1046 თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 265

1047 ირ. ციციშვილი. ადრეკლასობრივი საზოგადოების პერიოდის ხელოვნება. წიგნში: ქართული ხელოვნების ისტორია. თბილისი: ისტორიისა და კულტურის ძეგლთა დაცვის საზოგადოების გამომცემლობა. 1995, გვ. 18-23

1048 თ. ყაუხჩიშვილი. წილკანში აღმოჩენილი გემმის ბერძნული წარწერა: მასალები საქართველოს და კავკასიის არქეოლოგიისათვის. I. 1955, გვ. 211-218

1049 მარგ. ლორთქიფანიძე, საქართველოს სახელმწიფო მუზეუმის გემები, ნაწილი III, საქართველოს ტერიტორიაზე მოპოვებული გლიპტიკური ძეგლების კატალოგი. თბილისი, საქართველოს სსრ მეცნიერებათა აკადემიის გამომცემლობა. 1961, გვ. 26-29

1050 თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 256

წერის ადრინდელი ტექსტი ჩანაცვლდა ახალი, ქრისტიანობასთან მეტად მისადაგებული ვარიანტით, თუმცა, შენარჩუნდა ტრადიციული მაგიური ფორმულები, რაც ადრექრისტიანულ ეპოქაში წინარექრისტიანული და ქრისტიანული ელემენტების თანაარსებობის მაგალითს უნდა წარმოადგენდეს. გვიანდელი ტექსტის მაგიურ ფორმულების დართვა ქრისტიანულ ეპოქაში შეიძლება დამატებით აიხსნას იმ ფაქტით, რომ ტექსტის დასაწყისში ფიგურირებდა ΙΑΩ („იეჰოვა"). შესაძლებელია ისიც ვივარაუდოთ, რომ ამ მაგიურ ტექსტში ბერძნული ტრანსკრიფციით წარმოდგენილი ცალკეული ებრაული ფორმულები ( ΑΒΛΑ...| ΝΑΘΑΝΑΛΒΑ) ბოლომდე გაუგებარი არ რჩებოდა მათი მფლობელებისთვის, იმის გათვალისწინებით, რომ ამ პერიოდში მცხეთაში და მის მიმდებარე ტერიტორაზე ებრაელთა საკმაოდ მრავალრიცხოვანი თემი სახლობდა, რაც ეპიგრაფიკული მასალითა[1051] და „ქართლის ცხოვრების" არაერთი პასაჟითაა დადასტურებული[1052]. დამატებით შეიძლება ითქვას, რომ მცხეთა-არმაზის ტერიტორიაზე, როგორც ჩანს, ებრაული ამულეტების ტექსტების სხვა ენათა დამწერლობით გადმოცემა არ უნდა ყოფილიყო უჩვეულო მოვლენა, რასაც 1992 წელს მცხეთაში აღმოჩენილი ოქროს გრაგნილზე შესრულებული ერთი ებრაული ამულეტიც ადასტურებს. ეს ამულეტი სარას შვილს, აბრააამს ეკუთვნოდა. მასზე ებრაული ტექსტი არამეული დამწერლობითაა წარმოდგენილი.[1053]

რაც შეეხება წარწერაში ნახსენებ საკუთარ სახელს, დიდი ალბათობით, წარწერაში წარმოდგენილი დაზიანებული C(? K)ΤΩΡΙΩ შეიძლება აღვადგინოთ ან ფორმით Σερτωρίῳ, რომელიც დასტურდება ახ.წ. II ს.-ის ლათინურ-ბერძნულ ბილინგვაზე ეფესოდან[1054] ( იგი რომაულ nomen Sertorius-ს შეესაბამება) ან ვარიანტით Στατωρίῳ, რომელიც ვინმე გაიუსის მამად არის სახელდებული ისევ და ისევ მცირე აზიაში, კერძოდ — თანამედროვე ანკარის ტერიტორიაზე აღმოჩენილ, 175-200 წლებით დათარიღებულ წარწერაში.[1055]

---

1051 V. Nikolaishvili. The Archaeological Context of the Hebrew Inscriptions Discovered in Eastern Georgia. იბერია კოლხეთი. №5. თბილისი, 2009, გვ. 153-158

1052 ქართლის ცხოვრება, ტექსტი დადგენილი ყველა ძირითადი ხელნაწერის მიხედვით ს. ყაუხჩიშვილის მიერ. თბილისი. გამომცემლობა: სახელგამი. გვ.16, 35-36, 44, 95, 97-102, 118

1053 **К. Г. Церетели.** Арамейский Амулет из Мцхета. ВДИ. N 3. 1999. გვ. 3-22; **C. Müller-Kessler, T. C. Mitchell, M. I. Hockey**. An Inscribed silver Amulet from Samaria. Palestine Exploration Quarterly. 139. 1. 2007, გვ. 18. სქ. 3

1054 Ephesos 1396. D. F. McCabe. Ephesos Inscriptions. Texts and List. vol. IV, nos. 1001-1445, eds. Helmut Engelmann, Dieter Knibbe and Reinhold Merkelbach. «The Princeton Project on the Inscriptions of Anatolia», The Institute for Advanced Study, Princeton 1980 ონლაინ ხელმისაწვდომია: https://inscriptions.packhum.org/text/249118?hs=459-466 ბოლო ნახვა: 21.02.2023

1055 Bosch, Emin. Quellen zur Geschichte der Stadt Ankara im Altertum. «Türk Tarih Kurumu Yayınlarından», Ser. 7, no. 46. Ankara 1967. № 269,205. ონლაინ ხელმისაწვდომია: https://inscriptions.packhum.org/text/267131?hs=207-214 ბოლო ნახვა: 21.02.2023

## Θηο... θεοῦ წარწერა ბრინჯაოს ბეჭედზე სამთავროდან

სამთავროში აღმოჩენილია ბრინჯაოს ბეჭედი, რომელიც საქართველოს ეროვნული მუზეუმის გლიპტიკის კაბინეტშია დაცული (N 226). ბეჭდის ფარზე ამოჭრილია ორსტრიქონიანი ბერძნული წარწერა (იხ. დანართი 61):

ΟΗΘ | ΘER

თ. ყაუხჩიშვილის აზრით, წარწერის პირველი სტრიქონი უნდა წავიკითხოთ მარცხნიდან მარჯვნივ, მეორე სტრიქონი არის ΘEου (R = ου).

Θηο... θεοῦ თეო[დოტოს?] ღმრთისა.[1056]

დათარიღებისას თ. ყაუხჩიშვილი ეყრდნობა ტექსტის დაწერილობას (ადრებიზანტიურისთვის დამახასიათებელი ლიგატურა R, ε-ს მაგივრად η-ს ხმარება) და მიაკუთვნებს მას ადრებიზანტიურ ხანას.[1057]

მ. მაქსიმოვა უთითებს, რომ „ზედა" სტრიქონის წარწერის სწორად წაკითხვისთვის ანაბეჭდი უნდა შემოვატრიალოთ. თეოდოტოსთან ერთად, იგი იქვე აღნიშნავს სახელის სხვა სავარაუდო ვარიანტსაც: Θηοφίλος.[1058] ასეთი სახელი მოხსენიებულია წარწერაზე მცირე აზიიდან.[1059] ბერძნული პროსოპოგრაფიით სახელთა სავარაუდო სიას კიდევ სამი უნდა დაემატოს: Θηογίτονος და Θηοδίπου, რომელიც ერთ წარწერაშია მოხსენიებული,[1060] ასევე Θηόδορος.[1061] მ. მაქსიმოვას აზრით, ნივთი IV-V საუკუნეებისაა.[1062]

ჩვენი აზრით, უფრო სავარაუდოა, რომ ორივე სტრიქონზე ერთი და იმავე სიტყვის შემოკლებაა – „ღვთისა". როგორც ჩანს, ბეჭდის მფლობელი, რომელიც სასოებით აღვსილ ქრისტიანად მიიჩნევდა თავს, სხვებსაც

1056 თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 266; თ. ყაუხჩიშვილი. ბერძნული წარწერები საქართველოში. თბილისი, საქართველოს სსრ მეცნიერებათა აკადემიის გამომცემლობა. 1951, გვ. 257

1057 თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 266

1058 М.И. Максимова. Геммы из некрополя Мцхеты- Самтавро: მუზეუმის მოამბე. XVI B. 1950, გვ. 261-262.

1059 Priene 478. D. F. McCabe. Priene Inscriptions. Texts and List. «The Princeton Project on the Inscriptions of Anatolia», The Institute for Advanced Study, Princeton (1987). Packard Humanities Institute CD #6, 1991. — Includes: Friedrich Hiller von Gaertringen. Inschriften von Priene. Berlin 1906. ონლაინ ხელმისაწვდომია: https://inscriptions.packhum.org/text/253360?hs=92-96 ბოლო ნახვა: 27.01.2022

1060 Agora XXI F 55. M. Lang. Graffiti and Dipinti. «The Athenian Agora», 21. Princeton. American School of Classical Studies. 1976. ონლაინ ხელმისაწვდომია: https://inscriptions.packhum.org/text/233474?hs=66-70%2C85-89 ბოლო ნახვა: 27.01.2022

1061 IK Kyme 101,a. Engelmann, Helmut. Die Inschriften von Kyme. «Inschriften griechischer Städte aus Kleinasien», 5. Bonn 1976. ონლაინ ხელმისაწვდომია: https://inscriptions.packhum.org/text/268368?hs=41-46 ბოლო ნახვა: 27.01.2022

1062 М.И. Максимова. Геммы из некрополя Мцхеты- Самтавро: მუზეუმის მოამბე. XVI B. 1950, გვ. 221-274

ამცნობდა, რომ ღმრთისად მიიჩნევდა თავს და აქვე საკუთარ თავსაც ახსენებდა. პირველი მიზნით უნდა იყოს განპირობებული წარწერის ერთი შეხედვით, მარჯვნიდან მარცხნივ დაწერა და ამოტრიალებულად. სინამდვილეში, უცხო პირი ამ ბეჭედს რომ შეხედავდა „ზედა“ წარწერასაც სრულიად სწორად დაინახავდა. საინტერესოა ისიც, რომ წინარექრისტიანულ ხანაში მაგიური ფუნქციის წარწერებზე გაძლიერების მიზნით ერთი და იმავე ტექსტის რამდენჯერმე დაწერა ჩვეულებრივია, შესაბამისად, შესაძლებელია, საქმე გვქონდეს ამ პრაქტიკის რემინისცენციასთან უკვე ქრისტიანულ ხანაში.

## ანეალის წარწერა გემაზე

საქართველოს ეროვნული მუზეუმის გლიპტიკის კაბინეტში დაცულია ნაყიდი გემა (N 645). გემა წარმოადგენს მწვანე ფერის ქვას, სტეატიტს, რომელიც გახვრეტილია (ყაითანზე სატარებლად). იგი ძირითადად მრუდეა, პირი აქვს ბრტყელი, მასზე გამოსახულია მამაკაცი ქუდით პროფილში, რომლის სახის გასწვრივ სიგრძეზე ამოჭრილია ბერძნული წარწერა (იხ. დანართი 62). თ. ყაუხჩიშვილის აზრით, წარწერა ანაბეჭდზე ასე იკითხება:

†| ΑΝΕΑΛ †Ἀνεάλ ქ. ანეალი (საკუთარი სახელი).[1063]

როგორც ჩანს, ნივთი მისი მფლობელის საბეჭდავია. პიროვნება დაუდგენელია. ყაუხჩიშვილი უთითებს, რომ სახელი ებრაულია და გვთავაზობს სავარაუდო დაკავშირებულ ვერსიებს: ბიბლიური Ανιηλ, Ιναηλ- ქართული ანიელ, ანელ, ანაველ; გემების წარწერები: Αναηλ, Αναελ... მცირეოდენი ფონეტიკური ვარიაციით.[1064]

დათარიღებისას თ. ყაუხჩიშვილი ითვალისწინებს ასოთა მოხაზულობას (კუთხოვანი ასოები შებრუნებული ν, ორგვარი A) და მიაკუთვნებს წარწერას IV-V საუკუნეებს (ასეთი მოხაზულობისა და სტილისაა განსაკუთრებით IV-V სს-ის მოზაიკური წარწერები).[1065]

წარწერა პირველად გამოცემულია თ. ყაუხჩიშვილის მიერ.[1066]

ჯვრის გამოსახულებითაც ჩანს, რომ გემა ქრისტიანული უნდა იყოს. ამ თვალსაზრისით, სავარაუდოა, რომ წარწერაზე მართლაც ბიბლიური სახელის, ანაელის ვარიაცია იყოს. ანაელი იხსენიება ტობითის წიგნში. ტობითი, ბიბლიის თანახმად, ასურეთის ორი მმართველის, სენაქერიბის და ასარქადონის (ძვ. წ. VII ს.) თანამედროვეა. ტობითის წიგნი კანონიკურია კათოლიკური და მართლმადიდებლური ეკლესიისთვის, თუმცა, შედარებით ნაკლებად ცნობილი. მისი სავარაუდო პოპულარობა ქართლში შესაძლოა, ქართლის სამეფოსთან ახლოს მყოფი გეოგრაფიული ერთეულის, არარატის მოხსენიებამ განაპირობა.

[1063] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 266

[1064] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 266

[1065] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 266

[1066] თ. ყაუხჩიშვილი. ბერძნული წარწერები საქართველოში. თბილისი, საქართველოს სსრ მეცნიერებათა აკადემიის გამომცემლობა. 1951, გვ. 259

## წარწერა გულსაკიდზე სამთავროდან

1979 წელს სამთავროში გაძარცვულ ქვაყუთში აღმოჩნდა ოქროს თხელი ფირფიტა, გულსაკიდი, რომელიც სახელმწიფო მუზეუმშია დაცული. გულსაკიდის დიიამეტრია 2,6 სმ. თ. ყაუხჩიშვილის აღწერილობით, გულსაკიდის ცენტრში არის კონსტანტინოპოლის სიმბოლური გამოსახულება, ხოლო ირგვლივ, გამოსახულების გასწვრივ – ერთსტრიქონიანი ბერძნული წარწერაა. წარწერა შესრულებულია ლამაზი მრგვლოვანი ასოებით (წარწერა მხოლოდ გამოსახულების თავთან და ფეხებთან არაა).[1067]

ΕΙϹΘΕΟϹ|ΒΟΗΘΙ

თ. ყაუხჩიშვილი ასე კითხულობს და თარგმნის წარწერას:

εἷς θεός, βοήθει – „ერთი არს ღმერთი, შეეწიე (შემეწიე)“.[1068]

დათარიღებისას თ. ყაუხჩიშვილი ემყარება ასოთა მოხაზულობას (მრგვალი ასოები, β-ს თავისებური სახე), იტაციზმის (βοηθι) გავრცელებულ ფორმულას და წარწერას გვიან რომაულ, ადრე ბიზანტიურ ხანას მიაკუთვნებს[1069]. იკონოგრაფიის მიხედვით ნივთი დათარიღებულია IV-V სს-ით.

მსგავსი შინაარსის ერთი წარწერა იძებნება ბერძნული წარწერების მონაცემთა ბაზის მიხედვით: εἷς θ(εό)ς, β[οήθει] | | Ἡσυχ[ίῳ], სავარაუდოდ, VI საუკუნით დათარიღებული.[1070] ამ შემთხვევაში კონკრეტული პირიც არის მითითებული – ჰესიხიოსი. წარწერა პალესტინაშია აღმოჩენილი, შესაბამისად, შესაძლებელია, აქ ჰესიოხიოს იერუსალიმელი (ქართული საეკლესიო ტრადიციით - ევსუქი) იგულისხმებოდეს. ჰესიქიოს იერუსალიმელი, მეხუთე საუკუნის ცნობილი თეოლოგია, ბიბლიის კომენტატორი და მქადაგებელი.[1071] თუმცა, რამდენად შესაძლებელია სამთავროში აღმოჩენილ წარწერაში ამ პირის მოხსენიება ვივარაუდოთ, ძნელი სათქმელია. თავისთავად, პარალელისთვის საინტერესო წარწერაა, თუმცა, დიდი ალბათობით, ეს ფრაზა, რომელიც ბიბლიიდანაა (ზაქარია წინასწარმეტყველის წიგნი, XIV, 19), დამკვიდრებული ფორმულა იქნებოდა და გავრცელებული.

---

[1067] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 268

[1068] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 269

[1069] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ბერძნული წარწერების კორპუსი. ტ. II. აღმოსავლეთი საქართველო. თბილისი, გამომცემლობა: ლოგოსი. 2000, გვ. 269

[1070] SEG 8:147, Supplementum Epigraphicum Graecum. Vols. 1-11, ed. Jacob E. Hondius, Leiden 1923-1954. Vols. 12-25, ed. Arthur G. Woodhead. Leiden 1955-1971. Vols. 26-41, eds. Henry W. Pleket and Ronald S. Stroud. Amsterdam 1979-1994. Vols. 42-44, eds. Henry W. Pleket, Ronald S. Stroud and Johan H.M. Strubbe. Amsterdam 1995-1997. Vols. 45-49, eds. Henry W. Pleket, Ronald S. Stroud, Angelos Chaniotis and Johan H.M. Strubbe. Amsterdam 1998-2002. Vols. 50- , eds. Angelos Chaniotis, Ronald S. Stroud and Johan H.M. Strubbe. Amsterdam 2003- ონლაინ ხელმისაწვდომია: https://inscriptions.packhum.org/text/319391?hs=18-43 ბოლო ნახვა: 29.01.2022

[1071] Britannica, T. Editors of Encyclopaedia. "Hesychius Of Jerusalem." Encyclopedia Britannica, February 15, 2007. https://www.britannica.com/biography/Hesychius-of-Jerusalem

## უსას პიტიახშის წარწერა

პარიზის ნაციონალური ბიბლიოთეკის მედალიონთა, მონეტებისა და ანტიკურობის განყოფილებაში დაცულ ერთ ბეჭედზე (inv. 58.1385),[1072] რომლის თვალი წარმოადგენს სამფენოვანი სარდონიქსის გემას, გამოსახულია მამაკაცის პროფილი (იხ. დანართი 63). ბეჭდის აღმოჩენის ადგილი[1073] და საფრანგეთში მოხვედრის ისტორია უცნობია. ნივთი, როგორც ეს ბიბლიოთეკის კატალოგიდან ჩანს, 1795 წლამდე გახდა მუზეუმის საკუთრება. იგი III-IV საუკუნეებითაა დათარიღებული.[1074] მისი ზომებია: სიგრძე-3,5 სმ, სიგანე-3,2 სმ. სარდონიქსის თვალზე გამოსახული მამაკაცი წარმოდგენილია მარცხენა პროფილით, აქვს მოკაუჭებული ცხვირი, გრძელი თმა, წვერი და უკეთია გრძელი საყურე.[1075] პორტრეტის ირგვლივ ამოკვეთილია ბერძნული წარწერა. ცნობილია, რომ ამავე კოლექციაში დაცული იყო ამჟამად დაკარგული სარდონიქსის მეორე ბეჭედიც (ზომები: 2 სმ X 1,5 სმ) წარწერის გარეშე, რომელზეც გამოსახული მამაკაცის პორტრეტული მსგავსება პირველი ბეჭდის პიტიახშთან მიუთითებდა იმაზე, რომ მეორე ნივთიც იმავე პიროვნებას ეკუთვნოდა.[1076]

ნივთის წარმოშობასთან დაკავშირებით, გლიპტიკოსი მარგარიტა ლორთქიფანიძე მიუთითებს, რომ ქვა ამოტვიფრულია იბერიის სახელოსნოში და თარიღდება III-IV საუკუნეებით,[1077] ხოლო თინათინ ყაუხჩიშ-

---

1072 Intaille, “Outcha, pitiarche d’Ibérie et de Kartlie” (inv.58.1385). Médailles et Antiques, Médailles et Antiques de la Bibliothèque Nationale de France. ონლაინ ხელმისაწვდომია: http://medaillesetantiques.bnf.fr/ws/catalogue/app/collection/record/24057?vc=ePkH4LF7w6yelGA1iLEpqKaCewk5QRqZm4IKGaRwhib3zLzi5KLMgpLM_DxopUlk8tLHE8IAxVU4eA$$ ბოლო ნახვა: 23.8.2021

1073 რაპის აზრით, ეს ნივთი არმაზის ნეკროპოლისშია ნაპოვნი: St. H. Rapp Jr. The Sasanian World Through Georgian Eyes: Caucasia and Iranian Commonwealth in Late Antique Georgian Literature. Ashgate Publishing Limited. 2014, გვ. 124

1074 ზოგიერთი მკვლევარი მას მეხუთე საუკუნისად მიიჩნევს: Cyril Toumanoff. Studies in Christian Caucasian History. Washington, D.C. Georgetown University Press. 1963, გვ. 188-189

1075 Intaille, «Outcha, pitiarche d’Ibérie et de Kartlie» (inv.58.1385). Médailles et Antiques, Médailles et Antiques de la Bibliothèque Nationale de France. ონლაინ ხელმისაწვდომია: http://medaillesetantiques.bnf.fr/ws/catalogue/app/collection/record/24057?vc=ePkH4LF7w6yelGA1iLEpqKaCewk5QRqZm4IKGaRwhib3zLzi5KLMgpLM_DxopUlk8tLHE8IAxVU4eA$$ ბოლო ნახვა: 23.8.2021

1076 N. J. Preud’homme. On the Origin of the Name K`ART`LI: PITIĀXES OUSAS’ Intaglio and KARCHĒDOI IBERIANS“ წიგნში: იბერია-კოლხეთი, საქართველოს კლასიკური და ადრე მედიევური პერიოდის ისტორიულ-არქეოლოგიური კვლევანი (Iberia-Colchis, Researches on the Archeology and History of Classical and Early Medieval Period”) N 14. საქართველოს ეროვნული მუზეუმის ოთარ ლორთქიფანიძის არქეოლოგიის ცენტრი, საქართველოს ეროვნული მუზეუმი. თბილისი. 2018, გვ. 112

1077 Intaille, “Outcha, pitiarche d’Ibérie et de Kartlie” (inv.58.1385). Médailles et Antiques, Médailles et Antiques de la Bibliothèque Nationale de France- ონლაინ ხელმისაწვდომია: http://medaillesetantiques.bnf.fr/ws/catalogue/app/collection/record/24057?vc=ePkH4LF7w6yelGA1iLEpqKaCewk5QRqZm4IKGaRwhib3zLzi5KLMgpLM_DxopUlk8tLHE8IAxVU4eA$$ ბოლო ნახვა: 23.8.2021; **მარგ. ლორთქიფანიძე.** კოლხეთის ძვ. წ. V-III სს. საბეჭდავი-ბეჭდები (ბერძნულ სახელოსნოებთან ურთიერთობის საკითხი). თბილისი, გამომცემლობა: მეცნიერება. 1975

ვილი აღნიშნავს: „ერთია უდავო, რომ ნივთი ჩვენი სამყაროდან არის და ენათესავება ქართველი პიტიახშების სამარხებში აღმოჩენილ საგნებსა და წარწერებს“.[1078]

ბეჭედზე შემდეგი წარწერაა ამოტვიფრული:

ΟΥCACΠΙΤΙΑΞΗCΙΒΗΡΩΝΚΑΡΧΗΔΩΝ.

წარწერის წაკითხვის ასეთი ვარიანტია დამკვიდრებული:

Οὔσας πιτιάξης Ἰβήρων Καρχηδων.

თუმცა, არსებობს წარწერის ტექსტის თარგმნისა და ინტერპრეტაციის სხვადასხვა ვერსია.

პოლ პეეტერსი მიიჩნევს, რომ წარწერა ასე უნდა ითარგმნოს: *„აშუშა პიტიახში კოლხელი იბერებისა“.*[1079]

პავლე ინგოროყვა თვლის, რომ ბერძნულ წარწერას ასეთი თარგმანი შეესაბამება: *„უშა პიტიახში იბერთა-კარქედისა“.* აქვე პ. ინგოროყვა განმარტავს, რომ სიტყვაში „იბერთა-კარქედისა“ იგულისხმება კლდეკარის პიტიახში, წინაქრისტიანული ხანის მოღვაწე.[1080]

ექვთიმე თაყაიშვილი ასე თარგმნის ბერძნულ ტექსტს: *„უჩა პიტიახში იბერთა-ქართლელთა“.*[1081]

კორნელი კეკელიძის თარგმანი შემდეგია: *„აშუშა პიტიახში ქარკედონის (ე.ი. სასანიდთა) იბერებისა“.*[1082]

ეს უკანასკნელი ვარიანტი ეფუძნება შემდეგ არგუმენტებს – წარწერის Καρχηδων უნდა დაუკავშირდეს მეშვიდე საუკუნის სომეხი ისტორიკოსის, სებეოსის (ფსევდო-სებეოსის) „ისტორიის“ პროლოგში[1083] ნახსენებ სიტყვას Kark’edovmayec’i, რომელსაც კორნელი კეკელიძე უკავშირებს ირანის სასანიდთა დინასტიას.[1084] ცნობილი მეცნიერი მიიჩევს, რომ ამ დროს

1078 თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ისტორიის ძველი ბერძნული წყაროები. თბილისი, გამომცემლობა: პროგრამა ლოგოსი. 2019, 253

1079 P. Peeters. Sainte Sousanik, martyre en Arménie-Géorgie. Analecta Bollandiana Bd. 53, fasc. III-IV. 1935, გვ. 274-276

1080 პ. ინგოროყვა. „მოქცევაი ქართლისაი“ და ანტიკური ხანის იბერთა მეფეების სია. საქართველოს სახელმწიფო მუზეუმის მოამბე. XI-B. 1941, გვ. 297-298

1081 ექვ. თაყაიშვილი. როდის შეიცვალა იბერთა სახელმწიფო ქართველთა სახელმწიფოდ. მნათობი. სახელგამი. 1948. N 8. გვ. 99-100

1082 კ. კეკელიძე. აშუშა პიტიახშის წარწერის გაგებისათვის. ლიტერატურული ძიებანი. V. 1949, გვ. 125-132

1083 Ps. Sebeos, cap.7; Sebeos’ History, Translated from Classical Armenian by Robert Bedrosian, New York. 1985, ონლაინ ხელმისაწვდომია: http://www.attalus.org/armenian/seb2.htm ბოლო ნახვა: 19.09.2021

1084 Kark’edovmayec’i-ის ინტერპრეტაციის შესახებ კიდევ არაერთი ვარაუდიაა გამოთქმული. მაგალითად, გევორგ ვ. აბგარიანი მიიჩნევს, რომ ტერმინი სებეოსის ტექსტის კონტექსტიდან გამომდინარე, წარმოადგენს სომხური სიტყვის -č‘ar k‘awdeayc‘ (Չար Քաւդեայց) „ბოროტი ქალდეველები“ დამახინჯებას, დევიდ ფრენდო ფიქრობს, რომ აქ ერთმანეთში აღრეულია ქარქემიში (Karkemish) და კართაგენი. ამ უკანასკნელ შემთხვევაში გაუგებარია, ბერძნულ ენაზე არსებული Εὔρωπος (კარკემიშის ბერძნული სახელწოდება) როგორ გამოიწვევდა ამ აღრევას. D. Frendo. Sebeos and the Armenian historiographical tradition in the context of Byzantine-Iranian relations. Peritia. 1985. vol. 4, გვ. 12

საქართველოში ე.წ. „სასანიდური იბერიის“ გარდა არსებობდა მეორე იბერიაც – სახელდობრ, რომაელთა.[1085] ამის საფუძველზე წარწერაში მოხსენიებულ უსასს (მის სახელს მკვლევარი „აშუშად“ აღიქვამს), კ. კეკელიძე მიიჩნევს არა ვარსქენ პიტიახშის მამად, არშუშა მეორედ, არამედ IV ს-ის მეორე ნახევრის მოღვაწედ. ეს უკანასკნელი თვალსაზრისი ემყარება იმ ფაქტს, რომ V საუკუნის იბერიაში, როდესაც ცხოვრობდა არშუშა II, უკვე აღარ იყო ე.წ. ორმეფობა (ეს უკანასკნელი, კ. კეკელიძის განმარტებით, 368 წლის ირან-რომის ზავს მოსდევდა), რომლის საფუძველზეც რომმა და ირანმა იბერიაში გავლენის სფეროები გაიყვეს. შესაბამისად, იბერიას ორი – პროირანული და პრორომაული ორიენტაციის მმართველი ჰყავდა. კ. კეკელიძე მიიჩნევს, რომ წარწერაში ნახსენები სიტყვა Καρχηδων მსაზღვრელია სიტყვისა Ἰβήρων, სადაც, მისი აზრით, იგულისხმება ირანის იბერია, რომელიც შეპირისპირებულია სხვა, სავარაუდოდ, რომის დაქვემდებარებაში მყოფ იბერიასთან და გამომდინარე იქიდან, რომ ასეთი რეალობა მხოლოდ 368 წლის ზავის შემდეგ იყო, კ. კეკელიძეც წარწერის დათარიღებისას ამ ეპოქისკენ იხრება. კ. კეკელიძისეულ Καρχηδων-ის წაკითხვას და ტერმინის კავშირს სასანელთა დინასტიის სხვა, იქამდე უცნობ სახელთან დაეთანხმა ა. ბოგვერაძე[1086], თუმცა, არ გაიზიარა მისი სხვა დასკვნები. კ. კეკელიძე ასევე განიხილავს პიტიახშების ინსტიტუტის საკითხს იბერიაში. იგი სწორად აღნიშნავს, რომ იბერიის ისტორიაში ჩვენთვის ცნობილია როგორც ირანის მოხელე პიტიახშები, მაგ. ვარსქენ პიტიახში, ისე (უფრო ადრე დადასტურებული - ნ.ფ., ე.კ.) – იბერიის მეფის მოხელე პიტიახშები, რომლებიც ეპიგრაფიკულ ძეგლებში ჩანან. წარწერაში მოხსენიებულ პიტიახშს კ. კეკელიძე იბერიის მეფეთა მოხელედ მიიჩნევს. კონკრეტულად ამ აშუშამ, მისი აზრით, ფეხი მოიკიდა ქვემო ქართლში და მოგვიანო პერიოდის აშუშა (ვარსქენის მამა) შესაძლოა, ამ აშუშას შთამომავალი იყოს.

ირანის იბერიის პიტიახშის ბეჭედზე ბერძნულ წარწერას კ. კეკელიძე იმის მინიშნებად მიიჩნევს, რომ მოსახლეობაში მძლავრობდა ბერძნების მიმართ კეთილგანწყობა, რაც გამოიხატებოდა ქრისტიანულ-კულტურულ მიდრეკილებებში.[1087]

ეს უკანასკნელი თვალსაზრისი თ. ყაუხჩიშვილს ნაკლებად დამაჯერებლად მიაჩნია, რადგან, თუნდაც მოსახლეობის სიმპათიები პრობერძნული იყო, ოფიციალურ პირს, ირანული იბერიის პიტიახშს, რატომ უნ-

---

[1085] 1963 წელს გამოქვეყნებულ ნაშრომში კ. თუმანოვი იმავე აზრს გამოთქვამს - Cyril Toumanoff. Studies in Christian Caucasian History. Washington, D.C. Georgetown University Press. 1963, გვ. 188-189

[1086] ა. ბოგვერაძე. ქართლის პიტიახშთა ხელისუფლებისა და ვინაობის საკითხისათვის. მასალები საქართველოსა და კავკასიის ისტორიისათვის. ნაკვ. 35. 1963, გვ. 66

[1087] კ. კეკელიძე. აშუშა პიტიახშის წარწერის გაგებისათვის. ლიტერატურული ძიებანი. V. 1949, გვ. 125-132

და ჰქონოდა საბეჭდავი, ე.ი. მისი ძალაუფლების დამამოწმებელი ერთ-ერთი ინსიგნია ბერძნული წარწერით, გაუგებარი რჩება.[1088]

თ. ყაუხჩიშვილის აზრით, (რომელიც წარწერას ასე თარგმნის: „უშა პიტიახში კარქედთა იბერთა"[1089]), აქ ნახსენებია იბერთა ერთ-ერთი პიტიახში, რომლის სახელი Oὔσας მას არ ეჩვენება „აშუშას" შემოკლებად, რადგან, მართალია, *„ბევრნაირი შემოკლება არსებობს ბერძნულ ეპიგრაფიკა-პალეოგრაფიაში, მაგრამ ეს შემოკლება ჩვეულებრივ არ ხდება სიტყვის დასაწყისის ხარჯზე, პირიქით, როდესაც მოკლდება ბერძნული (ან ბერძნულად დაწერილი) სიტყვა, დასაწყისი ყოველთვის რჩება".*[1090] ამდენად, თვით Oὔσας უნდა გადმოსცემდეს იბერი პიტიახშის სახელს. ის არაა „აშუშას" ან რომელიმე სხვა სახელის დაბოლოება[1091]. აქვე, საკუთარი მოსაზრების გასამყარებლად თ. ყაუხჩიშვილი იმოწმებს გრიგოლ წერეთლის ნაშრომს ბერძნულ ხელნაწერებში შემოკლებების შესახებ.[1092] საყურადღებოა, რომ ამ მოსაზრებით თ. ყაუხჩიშვილი აკრიტიკებს არა მხოლოდ კორნელი კეკელიძეს, არამედ ექვთიმე თაყაიშვილსაც, რომელსაც, კორნელი კეკელიძის მსგავსად, ეს სახელი შემოკლებად მიაჩნია.[1093] კერძოდ, ექვთიმე თაყაიშვილი საკუთარი მოსაზრების დასასაბუთებლად ქართული სახელების შემოკლების ფაქტს იშველიებს, რასაც ეთანხმება კ. კეკელიძე. ვფიქრობთ, თ. ყაუხჩიშვილის თვალსაზრისის სასარგებლოდ დამატებით შეიძლება აღინიშნოს, რომ ე. თაყაიშვილისა და კ. კეკელიძის მოსაზრება ეფუძნება ქართულ ენაში არსებულ შემოკლებების პრინციპს, რაც ბერძნული ენისთვის უჩვეულოა და მეთოდურად არ არის გამართლებული.

რაც შეეხება Καρχηδων-ს, თ. ყაუხჩიშვილი განმარტავს, რომ, ზოგადად, Καρχηδών (gen.-ονος) არის ქალაქ კართაგენის სახელი. კართაგენის მცხოვრები არის Καρχηδόνιος (gen. pl. Καρχηδονίων). იგი ასევე აღნიშნავს, რომ არსებობს კიდევ ზმნა: Καρχηδονίζω („კართაგენის ორიენტაციის ვარ").

---

[1088] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ისტორიის ძველი ბერძნული წყაროები. თბილისი, გამომცემლობა: პროგრამა ლოგოსი. 2019, გვ. 255

[1089] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ისტორიის ძველი ბერძნული წყაროები. თბილისი, გამომცემლობა: პროგრამა ლოგოსი. 2019, გვ. 253

[1090] შდრ. Гр. Церетели, Сокращения в греческих рукописях. Преимущественно по датированным рукописям Санкт-Петербурга и Москвы. Санкт-Петербург. Типография императорской академии наук. 1896

[1091] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ისტორიის ძველი ბერძნული წყაროები. თბილისი, გამომცემლობა: პროგრამა ლოგოსი. 2019, გვ. 254

[1092] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ისტორიის ძველი ბერძნული წყაროები. თბილისი, გამომცემლობა: პროგრამა ლოგოსი. 2019, გვ. 254

[1093] ექვ. თაყაიშვილი. როდის შეიცვალა იბერთა სახელმწიფო ქართველთა სახელმწიფოდ. მნათობი. სახელგამი. N 8. 1948, გვ. 99-100

აქ ამ სიტყვების დაკავშირება წარწერის καρχηδων-თან თ. ყაუხჩიშვილს შეუძლებლად მიაჩნია. Ἰβήρων-ის შემდეგ დაწერილი καρχηδων, მკვლევარის აზრით, არის „იბერიის“ განსაზღვრება (სწორედ ამიტომაც თ. ყაუხჩიშვილი სიტყვას არ წერს მთავრული ასოთი), რომელიც მას ბრუნვაში (gen. pl.) ეთანხმება. ე.ი. უშა (?) პიტიახში „კარხედ“ იბერთა პიტიახშია, ხოლო რას ნიშნავს ეს „კარხედი“, თ. ყაუხჩიშვილის აზრით, დაუდგენელია. ერთი რამ უდავოდ ეჩვენება მკვლევარს, რომ ის საზღვრავს „იბერებს“. თ. ყაუხჩიშვილი გამოთქვამს ვარაუდს, რომ აქ შეიძლება ნაგულისხმები იყვნენ „ქართველი იბერები“, რომლებიც განსხვავდებოდნენ „ესპანელი იბერებისაგან“, თუმცა, საკითხს მაინც ღიად ტოვებს. [1094]

ნიკოლა პრიუდომი აღნიშნავს, რომ საფუძველს მოკლებულია Καρχηδων-ის დაკავშირება „დანიელის მეშვიდე ხილვის“ სომხურ ვერსიაში არსებულ ფორმასთან Kark‘edovmayi, რომელიც, სავარაუდოდ, ირანს მიემართება, რადგან აშკარაა, რომ კარქედონი არის III-IV საუკუნის იბერიის ადმინისტრაციული ტერმინი, ხოლო სიტყვა Kark‘edovmayi ჩანს შუა საუკუნეების ქრისტიანულ სასომხეთში თარგმნილ ტექსტში, რომელიც გაჯერებულია მხატვრული სახეებით“.[1095] იგი მიიჩნევს, რომ სიტყვა Καρχηδώνοι (ქარკედონელები), სიტყვის არამეულ ეტიმოლოგიაზე დაფუძნებით, უნდა განიმარტოს (qrt-ḥdšt “ახალი ქალაქი“). ამრიგად, Καρχηδώνοι აღნიშნავს ქალაქთა მცხოვრებლებს, ხოლო პიტიახშის მოვალეობა, მკვლევარის აზრით, სწორედ იბერიის ქალაქთა მმართველის ფუნქციებსაც ითავსებდა.[1096]

გიორგი ქავთარაძე მიიჩნევს, რომ სახელი უსასი შეიძლება დაკავშირებული იყოს სვეტიცხოველთან აღმოჩენილი საწერი ხელსაწყოს სახურავზე ნახსენებ „Βασιλέως Οὐστάμου”-სთან (ბასილევს უსტამოსთან). შემდეგ მკვლევარი მიუთითებს:

*„გასათვალისწინებელია, რომ სომხური ისტორიული მემატიანეებისათვის იბერიის მეფე და გოგარენის პიტიახში (ანუ სამხრეთ იბერია) ზოგჯერ ერთი და იგივე*

---

[1094] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ისტორიის ძველი ბერძნული წყაროები. თბილისი, გამომცემლობა: პროგრამა ლოგოსი. 2019, გვ. 255

[1095] N. J. Preud'homme. On the Origin of the Name K`ART`LI: PITIĀXES OUSAS' Intaglio and KARCHĒDOI IBERIANS“ წიგნში: იბერია-კოლხეთი, საქართველოს კლასიკური და ადრე მედიევური პერიოდის ისტორიულ-არქეოლოგიური კვლევანი (Iberia-Colchis, Researches on the Archeology and History of Classical and Early Medieval Period) N14. საქართველოს ეროვნული მუზეუმის ოთარ ლორთქიფანიძის არქეოლოგიის ცენტრი. საქართველოს ეროვნული მუზეუმი. თბილისი. 2018, გვ. 213

[1096] N. J. Preud'homme. On the Origin of the Name K`ART`LI: PITIĀXES OUSAS' Intaglio and KARCHĒDOI IBERIANS“ წიგნში: იბერია-კოლხეთი, საქართველოს კლასიკური და ადრე მედიევური პერიოდის ისტორიულ-არქეოლოგიური კვლევანი (Iberia-Colchis, Researches on the Archeology and History of Classical and Early Medieval Period) N 14. საქართველოს ეროვნული მუზეუმის ოთარ ლორთქიფანიძის არქეოლოგიის ცენტრი. საქართველოს ეროვნული მუზეუმი. თბილისი. 2018, გვ. 213

*პიროვნებაა. როგორც ჩანს, უსას წარწერის ბოლო სიტყვა – „καρχηδων“ (კართაგენელები) - გამოხატავს რთულ მნიშვნელობას: ერთი მხრივ, ეს არის სიამაყის ელემენტი პიტიახშის ინტიტულაციაში. ეს მიუთითებს მის წარმოშობაზე მიჰრდატიდან, დარიოსის ერთ-ერთი სატრაპიდან. მოსე ხორენაცის თანახმად, ალექსანდრე მაკედონელმა მიჰრდატი, დარიოსის ერთ-ერთი სატრაპი, დააყენა მმართველად იბერიელთა, რომლებიც ერთხელ ბაბილონის მეფე ნაბუქოდონოსორმა დაიპყრო, როდესაც ის თავს დაესხა ლიბიელთა და იბერიელთა მიწას და დაასახლა ისინი პონტოს ზღვის მარჯვენა მხარეს; კართაგენელთა ეთნონიმის გავრცელებული ფორმა იყო ლიბიის ფინიკიელები (Λιβυφοίνϊκες). მეორეს მხრივ, იმის გათვალისწინებით, რომ კართაგენელთა სახელი მომდინარეობს ფინიკიური სიტყვიდან Kart H? Dašt* („ქალაქი“ და *h? Dašt - „ახალი“) და რომ „ქალაქი“ არამეულ ენაზე არის კარდი, სავარაუდოა, რომ სახელი „კართაგენული იბერია“ გულისხმობდა იბერიის ნაწილს (ქართლი – ქართულად) მდინარე კურის სამხრეთით, სადაც მდებარეობს „არმაზისციხე“ ან „ქართლი“ და სადაც არამეული იყო სამეფო კარის ოფიციალური ენა, ბერძნულთან ერთად“. შესაბამისად, Carthago შეიძლება იყოს ქართლის სახელწოდების ადრეული გამოძახილო.* [1097]

ამგვარად, მკვლევარი ასკვნის, რომ უსა პიტიახში და უსტამოს ბასილევსი ერთი და იგივე პიროვნებაა და რადგანაც იგი დარიოსის სატრაპ მიჰრდატის შთამომავლად აღიქვამს თავს, მისი კართაგენთან კავშირი გასაგებია. ამასთან, იგი განმარტავს, რომ კარხედონი არის იბერიის ნაწილი, კერძოდ ქართლი, სადაც მდებარეობს არმაზციხე.

ჩვენი აზრით, პირველ რიგში უნდა აღინიშნოს, რომ უსას პიტიახში და უსტამოს ბასილევსი დაახლოებით ექვსი საუკუნით არიან დაშორებული დარიოსის III-ის მმართველობის ხანას და შესაბამისად, ძვ.წ. IV საუკუნის მოვლენების გავლენით კართაგენის სახელის გამოყენება ახ. წ. IV საუკუნის ქართლში, როდესაც ამ დიდ ქრონოლოგიურ შუალედში ამ კავშირებს სხვა არცერთი ფაქტი არ ადასტურებს, ნაკლებსავარაუდოა. ასევე მნიშვნელოვანია იმის გათვალისწინებაც, რომ გიორგი ქავთარაძე სატრაპ მიჰრდატის შესახებ მსჯელობისას ეფუძნება მოვსეს ხორენაცის ცნობებს. ინფორმაცია, რომელსაც მოვსეს ხორენაცი დანამდვილებით გვთავაზობს, შემდეგია:

- გუგარქის პიტიახშები თავის წარმოშობას დარიოსის სატრაპ მიჰრდატს უკავშირებენ
- დარიოსის სატრაპი მიჰრდატი ნაბუქოდონოსორის მიერ გადასახლებულ (?) იბერიელთა მმართველად იყო დანიშნული

[1097] G. L. Kavtaradze. The Problem of Interpretation of Ancient Gem from Paris. in: Materials of the First Internetional Congress of Caucasiologists. Tbilisi: Universali Press. 2007, გვ. 272-273

- ნაბუქოდონოსორმა ილაშქრა იბერიელებისა და ლიბიელების წინააღმდეგ და გადაასახლა ისინი „პონტოს მარჯვენა ნაპირებზე“ (მოვსეს ხორენაცი. II. 8).[1098]

რადგან მოვსეს ხორენაცის ამ ცნობების ნამდვილობის დადგენის გარეშე ეს საკითხი არ გადაიჭრება, დეტალურად განვიხილავთ მათ.

გუგარქის პიტიახშები რომ თავის წარმოშობას დარიოსის სატრაპს უკავშირებენ, ამაში დაუჯერებელი არაფერია. რეგიონში პერიოდულად არსებობდა ირანის გავლენა და პრესტიჟისთვის ადგილობრივად დანიშნულ მმართველებს, სრულიად შესაძლებელია, თავისი წარმოშობა დაეკავშირებინათ დარიოსის ერთ-ერთ სატრაპთან.

მეორე ცნობა, რომელიც ნაბუქოდონოსორის მიერ იბერიელთა გადასახლებას გულისხმობს, სხვა წყაროებიდან უცნობია. ბუნდოვანია, ეს ცნობა რომელ ისტორიულ ამბებს უნდა მივუსადაგოთ, რადგან ვინ არიან „პონტოსთან გადასახლებული იბერიელები“, გაუგებარია. არავითარი საფუძველი არ არსებობს იმის ვარაუდისა, რომ ნაბუქოდონოსორს შეხება ჰქონდა ქართველურ ტომებთან. მოვსეს ხორენაცთან დაცული ცნობა ნაბუქოდონოსორის მიერ იბერიელთა გადასახლების შესახებ, შესაძლოა, ეფუძნებოდეს ნაბუქოდონოსორის ცნობილ პოლიტიკას ხალხთა გადასახლების შესახებ, შესაბამისად, ნებისმიერი მიგრაცია, რომლის შესახებაც მოვსეს ხორენაცს ჰქონდა ცნობები, მან დაუკავშირა მიგრაციების ცნობილ „შემოქმედს“.

მესამე ცნობა, რომ ნაბუქოდონოსორმა ილაშქრა ლიბიელებისა და იბერიელების მხარეში და გადაასახლა ისინი, შესაძლოა, ნაბუქოდონოსორის ლევანტში ლაშქრობების რემინისცენცია იყოს, თუმცა, ფაქტია, გამომდინარე იქიდან, რომ შავი ზღვის რეგიონს ნაბუქოდონოსორი არ ფლობდა, იგი იქ ვერავის გადაასახლებდა. შესაბამისად, მოვსეს ხორენაცის ეს ცნობა უნდა გავიგოთ, როგორც მსოფლიო ისტორიის ცნობილ მოვლენებთან კონკრეტული რეგიონის დაკავშირების მცდელობა, ამავდროულად, ამ კონკრეტულ შემთხვევაში, მის მიზანს, როგორც ჩანს, იბერიელთა მიგრანტობის მტკიცება წარმოადგენდა, შესაბამისად, ამ ცნობის რეალობად მიღება და მით უფრო, კართაგენთან გუგარქის საპიტიახშოს და იბერიის პირდაპირი კავშირების ძიება, როგორ ამას გ. ქავთარაძე გვთავაზობს, ჩვენი აზრით, საფუძველს მოკლებულია. გარდა ამისა, არსადაა დადასტურებული ცნობები იმის შესახებ, რომ ქართლის იბერია „კართაგენულ იბერიად“ არის სახელდებული.

1098 Мовсес Хоренаци, «История Армении». Перевод с древнеармянского языка, примечания Г. Саркисяна; Ред. С. Аревшатян. Ереван: Айастан, 1990. ონლაინ ხელმისაწვდომია: http://www.vehi.net/istoriya/armenia/khorenaci/02.html#_ftnref57 ბოლო ნახვა: 7.11.2021

ს. რაპის აზრით, „Ἰβήρων Καρχηδων“, შეიძლება ასახავდეს *„მოქცევაჲ ქართლისაჲ“-ში* ნახსენებ „არიან-ქართლს“,[1099] რომელიც გიორგი მელიქიშვილის ინტერპრეტაციით,[1100] აღნიშნავს საქართველოს სამხრეთ-დასავლეთ კუთხეს, რომელიც ერთ დროს აქემენიდთა ირანის საზრძანებელში შედიოდა და რომელსაც უფრო ჩრდილოეთით მოსახლე ქართველები არიან-ქართლს ანუ ირანის ქართლს უწოდებდნენ. სწორედ ასე, შესაძლოა, განასხვავებდნენ ბერძნები Ἰβήρων Καρχηδων-ს ესპანეთის იბერიისაგან, როგორც ეს თ. ყაუხჩიშვილს აქვს ზემოთ შენიშნული, მაგრამ, უნდა ითქვას, რომ დღესდღეობით არ გვაქვს შემორჩენილი მტკიცებულება, რომ ე.წ. ირანის ქართლს (არიან-ქართლს) ერქვა „ქარკედონული იბერია“და მის მცხოვრებლებს – „ქარკედონელი იბერიელები“.

რაც შეეხება ესპანეთის იბერიას, იქ, მართლაც, არსებობდა ქალაქი – Νέα Καρχηδών „ახალი კართაგენი“ (თანამ. კარტახენა), რომელიც ანტიკურ ხანაში პოლიბიოსთან, დიოდოროს სიცილიელთან მოიხსენიება.[1101] ერთი შეხედვით, შეიძლება გვევარაუდა, რომ უსასი იყო პირენეის იბერთა, ესპანური ახალი კარქედონის მმართველი, მაგრამ ამ მოსაზრებას გამორიცხავს უსასის ტიტული – პიტიახში. ეს თანამდებობა ირანული წარმოშობისაა და მისი გავლენით აღმოსავლეთის რიგ ქვეყნებში, მათ შორის იბერიაშიც იყო გავრცელებული. აღმოსავლეთში კი მხოლოდ ერთი იბერიაა – საქართველოს ტერიტორიაზე მდებარე. შესაბამისად, ეს წარწერა აუცილებლად ქართველურ სამყაროსთან არის დასაკავშირებელი.

დანამდვილებით ვიცით, რომ კართაგენი არსებობდა ლიბიასა და ესპანეთში, მაგრამ წარწერის ტექსტიდან გამომდინარე, შეიძლება გაჩნდეს კითხვა – ხომ არ არსებობდა Καρχηδων კავკასიის ტოპონიმიკაში? ამასთან, აქვე უნდა აღინიშნოს, რომ ზოგადად კავკასიის ტოპონიმიკაში ამ სახელის არსებობა არ ნიშნავს იმას, რომ კონკრეტულად უსას პიტიახშის სამფლობელოს უნდა მიემართებოდეს ეს ტერმინი, ჩვენ ამ აზრისგან შორს ვართ, თუმცა, რამდენად ჩვეულებრივი ან ტრადიციული ჩანს კავკასიის კონტექსტში ამ ტოპონიმის არსებობა, ამის მიმოხილვას საბოლოო დასკვნებისთვის მაინც საჭიროდ მივიჩნევთ.

ამ კუთხით საინტერესოა სტეფანე ბიზანტიონელის (VI ს.) "ეთნიკაში" (Ἐθνικά) დაცული ერთი ცნობა. ეს თხზულება, რომელიც წარმოადგენს შუასაუკუნეების ერთ-ერთ ყველაზე ცნობილ გეოგრაფიულ ლექსიკონს,

[1099] S. H. Rapp Jr. The Sassanian World through Georgian Eyes. Caucasia and the Iranian Commonwealth in Late Antique Georgian Literature. Ashgate Publishing, Ltd., 2014. გვ. 124

[1100] გ. მელიქიშვილი. საქართველოს, კავკასიისა და მახლობელი აღმოსავლეთის უძველესი მოსახლეობის საკითხისათვის. თბილისი, გამომცემლობა: მეცნიერება, 1965

[1101] Древнегреческо-Русский словарь. составил И.Х. Дворецкий. том I. Москва. 1951, გვ. 879

დღემდე ითვლება ძველი სამყაროს გეოგრაფიის, მითოლოგიისა და რელიგიის შესახებ სანდო წყაროდ.[1102] ნაშრომის შემორჩენილი ნაწილებიდან კარგად ჩანს, რომ სტეფანე იმოწმებს ანტიკური ხანის არაერთ ავტორს. მონაკვეთში „ქალაქთა შესახებ" (Περὶ Πολέων), რომელიც ანბანის მიხედვით დალაგებულ ქალაქთა სახელწოდებებსა და ამ ქალაქთა შესახებ იმდროისთვის არსებულ ცნობებს შეიცავს, Καρχηδών-ის შესახებ განმარტებულია, რომ ლიბიასა და იბერიაში მდებარე ქარკედონის გარდა არსებობდა მესამე, კავკასიური ქარკედონიც: "ἔστι δὲ καὶ Ἀρμενίας Καρχηδών, ὡς Εὐτρόπιός φησιν"[1103]- **„არის არმენიის კარქედონიც, როგორც ევტროპიოსმა თქვა."**

სტეფანე ბიზანტიონელი აქ იმოწმებს IV საუკუნის მიწურულის რომაელ ისტორიკოს ევტროპიოსს, რომელმაც დაწერა Breviarium Historiae Romanae ათ წიგნად. ევტროპიოსი, როგორც ამას თავადვე გადმოგვცემს, თან ახლდა იმპერატორ იულიანეს აღმოსავლეთის ექსპედიციაში.[1104]

ამრიგად, ევტროპიოსი, რომელიც მეოთხე საუკუნის მეორე ნახევრის მოღვაწეა და შეიძლება ჩაითვალოს პარიზში დაცული წარწერის პიტიახშის თითქმის თანამედროვედ, სტეფანე ბიზანტიონელის თხზულებაში დაცული ცნობის მიხედვით ადასტურებს, რომ არმენიაში ნამდვილად არსებობდა კართაგენი. საყურადღებოა, რომ, როგორც ეს ზემოთაც ვახსენეთ, ევტროპიოსი თან ახლდა სპარსელთა წინააღმდეგ იმპერატორ იულიანეს ექსპედიციაში, რომელშიც მონაწილეობდა იულიანეს მოკავშირე, არმენიის მეფე, არშაკ II.[1105] შესაბამისად, ევტროპიოსის ცნობა შეიძლება საკმაოდ სარწმუნოდ იქნას მიჩნეული.

მაგრამ, საყურადღებოა, რომ ევტროპიოსის ჩვენამდე მოღწეულ თხზულებაში ეს ცნობა შემორჩენილი არ არის. ზოგადად, სტეფანეს ახასიათებს უზუსტობები წყაროთა დასახელების თვალსაზრისით,[1106] თუმცა, მისი ინფორმაციების მიმართ ნდობა დღესაც მაღალია.[1107]

---

[1102] D. Whitehead. Site-Classification and Reliability in Stephanus of Byzantium. in: From Political Architecture to Stephanus Byzantius: sources for the Ancient Greek *Polis.* David Whitehead (ed.), Franz Steiner Verlag Stuttgart. 1994, გვ. 99-120

[1103] Stephani Byzantii Ethnika, Volumen III, ediderunt H.G. Beck, A.Kambylis, R.Keydell, Berlin, Boston, MMXIV, გვ. 50

[1104] Lib 10, c.16 -Hinc Iulianus rerum potitus est ingentique apparatu Parthis intulit bellum, cui expeditioni ego quoque interfui. Aliquot oppida et castella Persarum in deditionem accepit vel vi expugnavit Assyriamque populatus castra apud Ctesiphontem stativa aliquamdiu habuit. Remeansque victor, dum se inconsultius proeliis inserit, hostili manu interfectus est VI Kal. Iul.,

[1105] Th. Mommsen. A History of Rome under the Emperors. Taylor & Francis, Routledge. 2005, გვ. 404-409

[1106] E.H. Bunbury. A History of Ancient Geography among the Greeks and Romans, from the Earliest Ages till the Fall of the Roman Empire. Volume 2. London. William Clowes and Son. 1879, გვ. 671

[1107] D. Whitehead. Site-Classification and Reliability in Stephanus of Byzantium. in: From Political Architecture to Stephanus Byzantius: sources for the Ancient Greek *Polis.* David Whitehead (ed.). Franz Steiner Verlag Stuttgart. 1994, გვ. 99-120

შესაძლებელია ვივარაუდოთ, რომ ამ ცნობის შესახებ სტეფანე ბიზანტიონელს სმენოდა, თუმცა წყარო ზუსტად ვერ დაასახელა. მართლაც, არმენიაში ქარკედონის არსებობის შესახებ ცნობა ანტიკურ წყაროებში ნამდვილად არსებობს და ის სტრაბონთან და პლუტარქოსთან გვხვდება. ამ უკანასკნელთან, სტეფანე ბიზანტიონელის მსგავსად, ნახსენებია Ἀρμενίοις Καρχηδόνα (Plut. Luc, 32, 4).

გავეცნოთ პლუტარქოსის და სტრაბონის ამ ცნობებს და დავადგინოთ, რამდენად შეიძლება არსებობდეს კავშირი Ἀρμενίας Καρχηδών (სტეფანე ბიზანტიონელი/ ევტროპიოსი), Ἀρμενίοις Καρχηδόνα (პლუტარქოსი) და უსას პიტიახშის Ἰβήρων Καρχηδων-ს შორის.

პლუტარქოსის „პარალელური ბიოგრაფიების" ერთ მონაკვეთში, კერძოდ, „ლუკულუსში" ვკითხულობთ:

„καίτοι πολλὰ προσελιπάρει Λούκουλλος ἀξιῶν αὐτοὺς μακροθυμίαν ἐμβαλέσθαι ταῖς ψυχαῖς, ἄχρι οὗ τὴν ἐν **Ἀρμενίοις Καρχηδόνα** λαβόντες ἀνδρὸς ἐχθίστου, τὸν Ἀννίβαν λέγων, ἔργον ἀνατρέψωσιν. ὡς δ᾽ οὐκ ἔπειθεν, ἀπῆγεν αὐτοὺς ὀπίσω καὶ κατ᾽ ἄλλας ὑπερβολὰς διελθὼν τὸν Ταῦρον εἰς τὴν λεγομένην Μυγδονικὴν κατέβαινε, χώραν παμφόρον καὶ ἀλεεινὴν καὶ πόλιν ἐν αὐτῇ μεγάλην καὶ πολυάνθρωπον ἔχουσαν, ἣν οἱ μὲν βάρβαροι Νίσιβιν, οἱ δ᾽ Ἕλληνες Ἀντιόχειαν Μυγδονικὴν."

*„თუმცაღა ლუკულუსმა მრავალი დაჟინებული შეგონება გამოიყენა, ეხვეწა მათ* (იგულისხმება რომაელი ჯარისკაცები - ე.კ.) *აღჭურვილიყვნენ მოთმინებით, სანამ არ აიღებდნენ **არმენიელთა კართაგენს** და არ წაშლიდნენ მიწიდან ქმნილებას რომაელთა ყველაზე საშინელი მტრისა, აქ ის საუბრობდა ჰანიბალზე, მაგრამ ვერაფერს გახდა და იძულებული გახდა უკან შემობრუნებულიყო. უკანა გზაზე მან გადალახა ტავროსი სხვა გადასასვლელებით და ჩავიდა ნაყოფიერ და თბილ ქვეყანაში, რომელსაც ერქვა მიგდონი. მიგდონში არის დიდი და ხალხმრავალი ქალაქი, რომელსაც ბარბაროსები ნისიბისს უწოდებენ, ხოლო ბერძნები- მიგდონიურ ანტიოქიას"* (Plut, Lucull. 32, 2).

სად მდებარეობდა ზუსტად არმენიის „კართაგენი" და რატომ მიიჩნეოდა იგი ჰანიბალის „ქმნილებად"?

ამ თვალსაზრისით საინტერესოა პლუტარქოსის „ლუკულუსის ცხოვრებაშივე" ნახსენები ერთი ეპიზოდი, სადაც ვკითხულობთ:

„ λέγεται δ᾽ Ἀννίβαν τὸν Καρχηδόνιον, Ἀντιόχου καταπολεμηθέντος ὑπὸ Ῥωμαίων, μεταβάντα πρὸς Ἀρτάξαν τὸν Ἀρμένιον ἄλλων τε

πολλῶν εἰσηγητὴν καὶ διδάσκαλον αὐτῷ γενέσθαι χρησίμων, καὶ τῆς χώρας καταμαθόντα τόπον εὐφυέστατον καὶ ἥδιστον ἀργοῦντα καὶ παρορώμενον σχῆμα πόλεως ἐν αὐτῷ προϋπογράψασθαι, καὶ [p. 574] τὸν Ἀρτάξαν ἐπαγαγόντα δεῖξαι καὶ παρορμῆσαι πρὸς τὸν οἰκισμόν.ἡσθέντος δὲ τοῦ βασιλέως καὶ δεηθέντος, ὅπως αὐτὸς ἐπιστατήσῃ τοῦ ἔργου, μέγα τι καὶ πάγκαλον χρῆμα πόλεως ἀναστῆναι, καὶ γενομένην ἐπώνυμον τοῦ βασιλέως μητρόπολιν ἀποδειχθῆναι τῆς Ἀρμενίας.“ (Plut, Lucull. 31, 3-4.)

„ნათქვამია, რომ ჰანიბალ კართაგენელმა, მას შემდეგ რაც ანტიოქოსი შეიპყრეს რომაელებმა, მიატოვა იგი და წავიდა არმენიელ არტაქსიასთან, რომელსაც მან მრავალი შესანიშნავი წინადადება და მითითება შესთავაზა. მაგალითად, როდესაც დააკვირდა, რომ ქვეყნის ის ნაწილი, რომელსაც უდიდესი ბუნებრივი უპირატესობა და მიმზიდველობა გააჩნდა, უმოქმედო და უგულებელყოფილი იყო, მან შეიმუშავა ქალაქის გეგმა, შემდეგ კი არტაქსია [არტაშესი] მიიყვანა იმ ადგილას და აჩვენა მისი შესაძლებლობები და მოუწოდა მას მშენებლობა დაეწყო. მეფე აღფრთოვანებული დარჩა და ჰანიბალს სთხოვა, თვითონვე ჩაებარებინა საქმე, რის შემდეგაც იქ წარმოიშვა ძალიან დიდი და ლამაზი ქალაქი, რომელსაც მეფის სახელი დაერქვა და გამოაცხადეს არმენიის დედაქალაქად“(Plut, Lucull. 31, 3-4.).

სტრაბონიც „გეოგრაფიაში“ მოკლედ მიუთითებს, რომ არტაშატი არის არმენიული ქალაქი (Strabo. XI, 11, 4) და იგი დაარსა ჰანიბალმა (Strabo. XI, 11, 7).

როგორც ვხედავთ, აქ საუბარია მდინარე არაქსის ნაპირას არსებულ ქალაქ არტაშატზე (სომხ. არდაშირი), რომელიც გარკვეული პერიოდის განმავლობაში არმენიის დედაქალაქად რჩებოდა.

ამრიგად, ძვ.წ. I -ახ.წ. I საუკუნის ბერძნულ წყაროებში, როგორც ჩანს, არსებობდა ტრადიცია, რომ ქალაქი არტაშატი იყო კართაგენელების დაარსებული და მას შესაძლებელია, მესამე კართაგენის როლი ეკისრებოდა (თავად კართაგენის და იბერიის ნახევარკუნძულზე კართაგენელთა კოლონიის – ახალი კართაგენის შემდეგ).[1108] ეს აზრი საფუძვლიანია განსაკუთრებით იმის გამო, რომ იგი სამი მხრიდან გარშემორტყმული იყო წყლით და რომაელებს, სპარსელებს, იბერიასა და კოლხეთს შორის გაცხოველებული ვაჭრობის ცენტრად იყო აღიარებული.[1109]

საყურადღებოა, რომ ეს ორივე ცნობა ასახავს არტაშატის დაარსების შესახებ ისტორიას, რომელიც მეფე არტაქსია (არტაშეს) I-ს (ძვ.წ. II ს.) უკ-

[1108] Getzel M. Cohen. The Hellenistic Settlements in the East from Armenia and Mesopotamia to Bactria. University of California Press, London. 2013, გვ. 46

[1109] C. Maranci. The Art of Armenia. Oxford University Press. 2018, გვ. 22

ავშირდება. ეს ის მეფეა, რომელმაც, სტრაბონის ცნობით, „იბერიელებს ჩამოართა პარიადრესის კალთები, ხორზენე და გოგარენე, რომელიც კიროსის (მტკვრის) მეორე ნაპირზე მდებარეობს“ (Strabo, XI, 14, 5).

ერთი შეხედვით, შეიძლება ვივარაუდოთ, რომ სტეფანე ბიზანტიონელი შეცდომით ასახელებს ევტროპიოსს, რომელსაც მოეპოვება Ἀρμενίας Καρχηδών-ის შესახებ ცნობები და სინამდვილეში აქ იგულისხმება სტრაბონი და პლუტარქოსი (ეს უკანასკნელი უწოდებს კიდეც ქალაქ არტაშატს Ἀρμενίοις Καρχηδόνα-ს); მაგრამ საყურადღებოა, რომ სტეფანე ბიზანტიონელი, როდესაც თავის ნაშრომში სხვაგან უშუალოდ ქალაქ არტაშატზე კომენტარს აკეთებს და იმოწმებს სტრაბონის ცნობებს, არსად წერს, რომ ეს ქალაქი არმენიის კართაგენია. კერძოდ, VI საუკუნის ენციკლოპედისტი მხოლოდ იმას მიუთითებს, რომ არტაშატი არის არმენიის ქალაქი მდინარე არაქსზე და იმოწმებს სტრაბონის „გეოგრაფიიდან“ მხოლოდ ამ ერთ ცნობას (XI, 11.4), მაგრამ გვერდს უვლის სტრაბონის თხზულების იმავე ნაწილში მოყვანილ ინფორმაციას, რომლის მიხედვითაც არტაშატი ჰანიბალმა დააფუძნა (XI, 11, 7).[1110]

შესაძლოა, სტეფანე ბაზანტიონელი სტრაბონის ამგვარ ინფორმაციას (ჰანიბალის მიერ არტაშატის დაფუძნების შესახებ) სარწმუნოდ არ მიიჩნევდა და შეგნებულად გვერდს უვლიდა. სამაგიეროდ, მან არმენიაში კართაგენის არსებობის დამადასტურებლად დაიმოწმა ევტროპიოსი, სავარაუდოდ, იმ მიზეზით, რომ ეს უკანასკნელი ამ ადგილებში ნამყოფი იყო და მისი ინფორმაცია, შინარსობრივად განსხვავებული იყო სტრაბონისაგან.

ვინც არ უნდა იყოს სტეფანოს ბიზანტიონელის პირველწყარო არმენიული კართაგენის შესახებ, ორი საკითხი ნამდვილად უეჭველია:

1. სტეფანე ბიზანტიონელის ეპოქაში (ყოველ შემთხვევაში, ევტროპიოსის დროს მაინც) ეს ქალაქი (არმენიის კართაგენი) ჯერ კიდევ არსებობდა: **“ἔστι** δὲ καὶ Ἀρμενίας Καρχηδών, ὡς Εὐτρόπιός φησιν“[1111]- „**არის** არმენიის კარქედონიც, როგორც ევტროპიოსმა თქვა.“

2. VI საუკუნეში (ან IV საუკუნეში მაინც) **ტოპონიმი „კართაგენი“** , ანტიკური წყაროების მიხედვით, არმენიის და შეიძლება ითქვას, **სამხრეთ კავკასიის რეგიონის კონტექსტში, უცხოდ არ გამოიყურება.**

ეს უკანასკნელი მოცემულობა მნიშვნელოვნად გვეჩვენება საბოლოო დასკვნებისთვის, რასაც ქვემოთ, ნაშრომის ბოლო ნაწილში წარმოვადგენთ.

[1110] Stephani Byzantii Ethnika, Volumen I, ediderunt H.G. Beck, A. Kambylis, R.Keydell. Berlin, Boston, MMVI, გვ. 266

[1111] Stephani Byzantii Ethnika. Volumen III. ediderunt H.G. Beck, A. Kambylis, R. Keydell. Berlin, Boston, MMXIV. გვ. 50

საყურადღებოა, რომ ანტიკური წყაროების მიხედვით, არმენიისგან არც ისე შორს, მარმარილოს ზღვასთან, ჰანიბალის მიერ დაარსებულად კიდევ ერთი ქალაქია მიჩნეული. ესაა ბითვინიის სახელგანთმული ქალაქი პრუსა (ბერძნ. Προῦσα, თანამ. ბურსა ), რომელიც, მიზიის ოლიმპოსის კალთებთან მდებარეობს. პლინიუსი მიუთითებს, რომ „პრუსია ოლიმპოსის ქვეშ (კალთებზე) ჰანიბალმა დააფუძნა" (Prusa ab Hannibale sub Olympo condita") (Plin., Nat.Hist.,V.43). ჰანიბალის ბითვინიაში ყოფნა უკავშირდება მისი სიცოცხლის ბოლო წლებს, როდესაც რომაელთა მიერ მისი მოკავშირის, მაგნესიის მეფის, ანტიოქოსის დამარცხების შემდეგ ჰანიბალი იძულებული გახდა თავი შეეფარებინა ბითვინიის მეფე პრუსიასთან. სწორედ ბითვინიაში ასრულებს თვითმკვლელობით სიცოცხლეს სახელგანთქმული კართაგენელი მხედართმთავარი.[1112]

ამრიგად, სტრაბონის, პლუტარქოსის და სავარაუდოდ, ევტროპიოსის თხზულებებში დადასტურებული ინფორმაცია არმენიაში კართაგენის არსებობის შესახებ ცხადყოფს, რომ ანტიკური წყაროებისთვის უცხო არ არის ამ ტოპონიმის დაკავშირება კართაგენის და იბერიის ნახევარკუნძულის მიღმა არსებულ ტერიტორიებთან.

თუ ჩვენ უსა პიტიახშის წარწერის Καρχηδων-ს სომხეთის გეოგრაფიულ პუნქტად მივიჩნევთ, ჩნდება კითხვა – რატომ იყო ეს მიწები იბერებით დასახლებული? გამომდინარე იქიდან, რომ დანამდვილებით ცნობილია ის ფაქტი, რომ ჰანიბალის მიერ დაარსებულ, ე.წ. არმენიულ კართაგენად წოდებულ ქალაქად არტაშატი (არდაშირი) იგულისხმება, უსასის წარწერაში ნახსენები Καρχηδων-ის მასთან დაკავშირება შეუძლებელია, რადგან ეს ქალაქი, რომელიც იბერიისგან საკმაოდ შორს მდებარეობს, არასდროს ყოფილა დასახლებული იბერიელებით.

ამასთან, თუკი Καρχηδων, ანტიკურ წყაროებზე დაყრდნობით, შეიძლება იყოს მხოლოდ და მხოლოდ ერთი დასახლებული პუნქტი (ქალაქი) და არა ქვეყანა/რეგიონი, გამოდის, რომ პიტიახში იყო მხოლოდ ერთი ქალაქის მმართველი, რაც ასევე არ შეესაბამება პიტიახშების უფლებამოსილებას.

ვფიქრობთ, უსასის წარწერაში მოხსენიებული კართაგენის ადგილმდებარეობის შესახებ გარკვეულ ინფორმაციას გვთავაზობს ჩვენ მიერ ზემოთ ნახსენები მეშვიდე საუკუნის სომეხი ისტორიკოსის, ფსევდო-სებეოსის თხზულების შესავალი, სადაც წერია: *„სომხეთის მიწაზე არსაკი-*

[1112] P. N. Hunt. Hannibal. Simon & Schuster, New York. 2017, გვ. 245-261

*დების მმართველობის შემცირების დროს [როდესაც] მეფე ვრამშაფუჰის მმართველობა ამოიწურა, არმენიაზე ქარკედოვმაიეცის სამთავროს ხალხი მბრძანებლობდა .“*[1113]

სიტყვა „ქარკევდომაიეცის“ იდენტიფიკაციაზე არაერთი გამოკვლევაა დაწერილი. გამოთქმულია ვარაუდი, მათ შორის, როგორც ეს ზემოთაც ვახსენეთ, კორნელი კეკელიძის მიერ, რომ აქ სასანიდების ირანი იგულისხმება,[1114] თუმცა, ამ შემთხვევაში გაუგებარია, რატომ არის ირანი ნახსენები „სამთავროდ“ (իշխանութեան)? საყურადღებოა, რომ სებეოსი სიტყვა „სამეფოს“, როგორც ამას შენიშნავს გ. ქავთარაძე,[1115] ახსენებს ტექსტის იმავე მონაკვეთში (թագաւորութեան – „სამეფო“), რაც სწორედადაც სასანიდთა იმპერიის აღსანიშნავად აქვს გამოყენებული: „[ამ უკანასკნელმა], მავნე, დიდებული ჯადოქრებისა და [მმართველის] **სამეფოს** ყველა მთავარმა ნახარარმა (ბატონმა) ერთიანობით მიიღო გასაოცარი და საშიში გეგმა: ღვთისმოსაობის (ქრისტიანობის) ნაყოფის აღმოფხვრა სომხეთის მიწაზე.“[1116] შესაბამისად, სებეოსი ერთმანეთისგან გარკვევით მიჯნავს და ასხვავებს „სამთავროსა“ და „სამეფოს“ – „ქარკევდომაიეცის“ სამთავროს და სასანიდთა ირანს (როგორც „სამეფოს“), სამეფოს მთავარს და მეფეს (სამეფოს მმართველს).

საყურადღებოა იმის გათვალისწინებაც, თუ რომელ ქრონოლოგიურ პერიოდში დაეპატრონა ეს სამთავრო არმენიიის მიწებს? სებეოსი გარკვევით განმარტავს, რომ ეს მოხდა არშაკიდების ძალაუფლების შემცირების შემდეგ, როდესაც დასრულდა მეფე ვრამშაპუჰის მმართველობა. არშაკიდების ძალაუფლების შემცირება რომსა და ირანსა შორის მიღწეული შეთანხმების მიღწევის შედეგად არმენიის გაყოფას უნდა დავუკავშიროთ (387 წელს), ხოლო მეფე „ვრამშაფუჰის“ – შაჰ ბაჰრამ IV-ის – მმართველობის დასრულება – IV-V საუკუნეების მიჯნას.[1117]

ამრიგად, სებეოსის ტექსტი შეიძლება ასე გავიგოთ – „ქარკევდომაიეცის“ სამთავრომ, დაისაკუთრა არმენიის მიწები და ირანის დახმარებით (ცხადია, ეს სამთავრო ირანის გავლენას განიცდიდა), გადაწყვიტა ქრისტიანობა ამოეძირკვა ამ ტერიტორიაზე. ეს უნდა მომხდარიყო IV-V საუკუნეების მიჯნაზე.

---

[1113] Sebeos’ History, Translated from Classical Armenian by Robert Bedrosian. New York. 1985, ხელმისაწვდომია: http://www.attalus.org/armenian/seb2.htm ბოლო ნახვა: 6.02.2022

[1114] **კ. კეკელიძე**. აშუშა პიტიახშის წარწერის გაგებისათვის, ლიტერატურული ძიებანი. V. 1948, გვ. 125-132; **C.Toumanoff.** Studies in Christian Caucasian History. Washington, D.C. Georgetown University Press. 1963, გვ. 188-189

[1115] გ. ქავთარაძე. „კართაგენელები“ და კავკასია. ლიტერატურული საქართველო. 15 სექტემბერი, N32. 2006

[1116] Pseudo-Sebeos, History, G. Abgaryan (ed.), 1979. n. 118

[1117] R. G. Hovannisian. The Armenian People From Ancient to Modern Times. Volume I: The Dynastic Periods: From Antiquity to the Fourteenth Century. Palgrave Macmillan. 2004, გვ. 85

საფიქრებელია, რომ სებეოსის მიერ აღწერილი ამბავი ასახავს იბერიის (N.B. - ირანის გავლენის ქვეშ მყოფი ნაწილის) მიერ ქვემო **ქართლში ისტორიულად შემავალი იბერებით დასახლებული გოგარენეს (სომხ. გუგარქი)[1118] მხარის უკან დაბრუნებას, რომელსაც პერიოდულად ხელთ იგდებდნენ ხოლმე არმენიელები.[1119]**

სწორედ IV საუკუნის მიწურულს, როგორც დ. მუსხელიშვილი აღნიშნავს, „არმენიის მიწების ნაწილს (გოგარენეს) იბერია იბრუნებს"[1120], რომელიც ირანის გავლენით მაზდეანობის ქომაგად გვევლინება და გოგარენეს ქრისტიანთა შევიწროებას იწყებს.

როდის, რა ვითარებაში და იბერიის რომელი მეფის მმართველობაში მოხდა ეს?

ქართლის პირველი ქრისტიანი მეფის, მირიანის გამეფების შემდეგ ტახტზე ქართულ წყაროებში ნახსენები **საურმაგ II**, იგივე ამიანე მარცელინუსთან დადასტურებული **სავრომაკი** ადის. ეს სავრომაკი შაპურ II-მ დაამარცხა და მის ნაცვლად 363 წელს იბერიაში **ასფაგური** (იგივე ქართული წყაროების **ვარაზ-ბაკური**) გაამეფა (Amm. 27.12). ამას რომის რეაქცია მოჰყვა და 370 წელს რომაელებმა სცადეს რეგიონზე კონტროლის დაბრუნება – კერძოდ, მათ ტახტი მცირე ხნით დაუბრუნეს სავრომაკს.[1121] თუმცა მალევე, 371 წელს, ირანმა რომის წინააღმდეგ ბრძოლა გააჩაღა და რომაელებს 378 წლის ადრიანოპოლის ბრძოლის შემდგომ რეგიონის დატოვება მოუწიათ.[1122] **იბერიის მეფეს ირანელების დახმარებით გოგარენესთვის ბრძოლა სწორედ ამ კონტექსტში, ასფაგურის მმართველობისას შეეძლო, შესაბამისად, „ქარკედოვმაიეცის სამთავრო", რომელიც „არმენიის მიწებს" (როგორც ჩანს, გოგარენეს) შეესია, ვარაზ-ბაკურის იბერიაა.**

უსა პიტიახშის წარწერის ტექსტიდან ჩანს, რომ Καρχηδων-ის ძირითად მოსახლეობას იბერიელები შეადგენენ, რის საფუძველზეც შეიძლება დავასკვნათ, რომ ეს ტერიტორია მეტწილად იბერიის შემადგენლობაში

[1118] გოგარენეს რეგიონის ისტორიასთან დაკავშირებით იხ: D. Muskhelishvili, Some Aspects of Georgian History in the Light of Armenian Historiography. The Caucasus and Globalization. Vol. 5. Issue 1-2. 2011

[1119] ამასთან დაკავშირებით საყურადღებოა სტრაბონის ცნობა „გეოგრაფიაში", სადაც აღნიშნულია, რომ (XI, 14, 5) ძვ.წ. II საუკუნეში მეფე არტაქსიასის დროს არმენიელებმა *„იბერიელებს ჩამოართვეს პარიადრესის კალთები, ხორზენე და გოგარენე, რომელიც კიროსის (მტკვრის) მეორე ნაპირზე მდებარეობს".*

[1120] Д.Л. Мусхелишвили. Из исторической географии Восточной Грузии: Шаки и Гогарена, Тбилиси, Издательство: Мецниереба. 1982, გვ. 10-13

[1121] N. E. Lenski. Failure of Empire: Valens and the Roman State in the Fourth Century A.D. Transformation of the Classical Heritage; 34. Berkeley: University of California Press. 2002, გვ. 175

[1122] ამასთან დაკავშირებით იხ. R. G. Suny. The Making of the Georgian Nation: Indiana University Press 2nd edition. 1994, . 22

იყო, თუმცა, იბერიისგან გარკვეულწილად ავტონომიურ ტერიტორიას წარმოადგენდა, რადგან ადგილობრივი მცხოვრებნი არიან არა უბრალოდ იბერიელები, არამედ „კარხედონელი იბერიელები“. ასეთად შეიძლება აღვიქვათ გუგარქის საპიტიახშო, რომელიც მართალია, სომხეთსა და იბერიას შორის რამდენიმე კონფლიქტის მიზეზი გახდა, მაგრამ იგი ძირითადად ქართველების ხელში რჩებოდა.

საინტერესოა, რომ უსას პიტიახშის სამფლობელოს გოგარენესთან დაკავშირების ჰიპოთეზა მეცხრამეტე საუკუნეშიც, წარწერის გამოქვეყნებისთანავე გამოითქვა, თუმცა იმ კონტექსტში, რომ უსასი სომეხი მმართველი აშუშაა. ენიო ვისკონტის[1123] მიერ გამოქვეყნებულ გამოსახულებაზე ვიქტორ ლონგლუა აღნიშნავს, რომ პიტიახში ატარებს სომხურ სახელს „აშუშა“ და არის პიტიახში საქართველოს მოსაზღვრე რეგიონისა, სადაც მეტწილად ამავე ეთნიკური ჯგუფის წარმომადგენლები ცხოვრობდნენ, რის გამოც მისი მმართველი იწოდებოდა იბერთა და ქარკედთა (გუგარქის მცხოვრებთა) ერისთავად. საბუთად ლონგლუა იშველიებს მოვსეს ხორენაცთან დაცულ ცნობას იბერიელთა და გუგარქთა პიტიახშის არსებობის შესახებ.[1124] რაიმონდ ჰ. გევორქიანიც მიიჩნევს, რომ აქ გამოსახულია პიტიახში არშუშა, გუგარქის არმენიელი მმართველის შვილი. მისი აზრით, ბეჭედი უნდა იყოს დამზადებული სელევკია-ქტესიფონში, დაახლოებით 450 წელს არმენიელთა ცნობილი აჯანყების დროს, შესაბამისად, მან უსას პიტიახშის გამოსახულებიანი გემა სომხეთისადმი მიძღვნილი გამოფენის კატალოგში შეიტანა.[1125]

ლონგლუას კომენტარის მიხედვით გაუგებარი რჩება შემდეგი – თუ ეს არის არმენიის ტერიტორია და მმართველიც არის არმენიელი, რატომ არიან მოვსეს ხორენაცთან გუგარქის მცხოვრებლებად მოხსენიებული იბერიელები (II, 8)?[1126] ასევე – რატომ იხსენიება მოვსეს ხორენაცთან „გუგართა პიტიახში“ „იბერთა პიტიახშად“ ლაზარ ფარპეცთან (V ს), მოვსეს კალანკატვაცთან (VII ს) და სტეფანოს ორბელიანთან (XII ს)?[1127]

ამას, ვფიქრობთ ერთადერთი ახსნა მოეპოვება – **არა მხოლოდ გოგარენეს მცხოვრებნი, არამედ თავად გოგარენეს მმართველიც იბერიელები იყვნენ.**

---

[1123] Ennio Quirino Visconti. Iconographie Gresque. Paris, P.Didot. 1811. II.269

[1124] V. Longlois. Numismatique de la Géorgie au Moyen Age. Premier Article, Revue archéologique. VIIth year, part 2. 1852, გვ. 532

[1125] Arménie entre Orient et Occident: Trois mille ans de civilisation. Sous la direction de Raymond H. Kevorkian. Bibliothèque nationale de France. N 98,. 1996, გვ. 237

[1126] Мовсес Хоренаци, «История Армении». Перевод с древнеармянского языка, примечания Г. Саркисяна; Ред. С. Аревшатян.— Ер.: Айастан, 1990. ელექტრონულად ხელმისაწვდომია: http://www.vehi.net/istoriya/armenia/khorenaci/02.html#_ftnref57 ბოლო ნახვა: 7.11.2021

[1127] ამასთან დაკავშირებით იხ.: D. Muskhelishvili, Some Aspects of Georgian History in the Light of Armenian Historiography. The Caucasus and Globalization. Vol. 5. Issue 1-2. 2011

თუმცა, თუკი „კართაგენელი იბერიელები“ გოგარენეს მცხოვრებლებად უნდა აღვიქვათ, ჩნდება კითხვა – რატომ უნდა ვიგულისხმოთ გოგარენე Καρχηδων-ად, თუკი ბერძნულ წყაროებში მისი სახელწოდება Γωγαρηνή არაერთ ავტორთან გვხვდება? (Strabo. 11,14,4f.; Ptol. 5,12,4) იმავე სტეფანე ბიზანტიონელთან განმარტებულია, რომ Γωγαρηνή არის „χωρίον μεταξὺ Κόλχων καὶ Ἰβήρων ανατολικῶν“ (216) „მხარე კოლხებსა და ანატოლიელ იბერთა შორის“. აქ სიტყვა „ανατολικῶν“ აღმოსავლელ იბერებს აღნიშნავს (განსხვავებით „დასავლელი“ – იბერიის ნახევარკუნძულის მკვიდრი იბერებისა).

შესაბამისად, Καρχηδών, როგორც ჩანს, არ უნდა შეესაბამებოდეს უშუალოდ ზუსტად იმ გოგარენეს (გუგარქს), რომლის აღმნიშვნელად ბერძნულში დამკვიდრებული იყო Γωγαρηνή და არც იბერიას, რომლის აღსანიშნავადაც დამკვიდრებული იყო ფორმა – Ἰβηρία[1128] არამედ ადგილს, რომელიც მოიცავდა ერთის ნაწილსაც და მეორესაც.

სად მდებარეობდა ადგილი, სადაც კარქედონელი იბერიელები სახლობდნენ?

გ. ქავთარაძის აზრით, როგორც ეს ზემოთაც მივუთითეთ, „კართაგენული იბერია” გულისხმობდა იბერიის ნაწილს (ქართლი - ქართულად) მდინარე კურის (იგულისხმება მტკვარი - ნ.ფ., ე.კ.) სამხრეთით, სადაც მდებარეობს „არმაზისციხე“ ან „ქართლი“ და სადაც არამეული იყო სამეფო კარის ოფიციალური ენა, ბერძნულთან ერთად“ ეს არის ზუსტად ის ადგილი, სადაც ქართველები საკუთარ თავს უწოდებენ „ქართველებს“ და შესაძლებელია, რომ უსასის გემა იყოს ამის ყველაზე ადრეული მტკიცებულება. მშობლიური ადგილების სახელების უფრო ჩვეულებრივ ფორმებად გადაქცევა საკმაოდ ხშირი მოვლენა იყო ბერძნულ-რომაულ სამყაროში და მისი ერთ-ერთი გამოვლინება შეიძლება იყოს ქართლის ნაცვლად კართაგენის ფორმა“.[1129] ეს თვალსაზრისი საყურადღებოა, მაგრამ ამავდროულად არ უგულებელყოფს იმ ფაქტს, რომ ვინც არ უნდა ყოფილიყო უსას პიტიახში, მისი დამოუკიდებლობა ან მინიმუმ ცენტრიდანული პოზიცია ბუნდოვანია ამ რაკურსიდან. საკუთრივ მცხეთაში ასეთი ძლიერი ცენტრიდანული პოზიცია გაუგებარია, ასეთი ტერიტორია დედაქალაქს რამდენადმე დაცილებული უნდა იყოს.

[1128] ცხადია, ამ შემთხვევაში არ იგულისხმება ის პერიოდები, როდესაც გოგარენე იბერიის შემადგენლობაში იყო უშუალოდ. აქ ვგულისხმობთ ისეთ დროს, როცა გოგარენე ცდილობს მცხეთის ტახტისგან დამოუკიდებლობა შეინარჩუნოს.

[1129] G. L. Kavtaradze. The Problem of Interpretation of Ancient Gem from Paris. in: Materials of the First Internetional Congress of Caucasiologists. Tbilisi: Universali Press. 2007, გვ. 272-273

ამრიგად, უსა პიტიახში უნდა დავუკავშიროთ ისეთ გეოგრაფიულ არეალს და ადმინისტრაციულ ერთეულს, რომელიც:

1. იბერებითაა დასახლებული;
2. მცხეთის ტახტთან გარკვეულწილად ცენტრიდანული დამოკიდებულება აქვს;
3. გარკვეულწილად დამოკიდებულია სასანიდების ირანზე (აქ გარკვეული ირანული რემინისცენციებიც შეინიშნება);
4. მას მართავს პიტიახში.

ასეთ პოლიტიკურ ერთეულს მხოლოდ გუგარქის საპიტიახშო შეიძლება წარმოადგენდეს. ამავდროულად, როგორც ზემოთაც აღინიშნა, გუგარქს ბერძნულად შეესაბამებოდა Γωγαρηνή. შესაბამისად, ვფიქრობთ, „კარხედონი" უნდა ყოფილიყო ტერიტორია, რომლის შემადგენლობაშიც შედიოდა არა მხოლოდ გუგარქი, არამედ დამატებით სხვა ტერიტორიებიც. გამომდინარე იქიდან, რომ ფეროზის შემდეგ გუგარქის საპიტიახშოში დინასტიური ცვლილება მოხდა (იხ. ქვემოთ), საფიქრებელია, რომ რომელიმე იბერიული წარჩინებული ოჯახის აღზევება მოხდა გუგარქის პიტიახშებად. ასეთი პირი, ბუნებრივია, არ შეიძლება ყოფილიყო საკუთარი მამულების არმქონე პირი. ის პროტოფეოდალური ქართლის სოციალური კონტრაქტის ნაწილია, რომელიც თავადაც ამჟღავნებს პროირანულ პოზიციას და მეფე ასფაგურის ერთგულია. ასფაგურის შემდეგ მცხეთის ტახტზე ისევ ქრისტიანი მეფეები მკვიდრდებიან და გუგარქის პიტიახშების ცენტრიდანული პოზიციები ამ თვალსაზრისით უფრო გასაგები ხდება – სავარაუდოდ, გუგარქი ისევ მაზდეანური გავლენის ქვეშ და პროირანული დარჩა, თუმცა – იბერიის შემადგენლობაში.

ამ ვარაუდთან ახლოს დგას ასევე ექვთიმე თაყაიშვილის თვალსაზრისი. სიტყვა Καρχηδων-ის „ქართლელთან" („ქართველთან") გაიგივებას, როგორც ეს დასაწყისშივე აღვნიშნეთ, ყველაზე ადრე ექვთიმე თაყაიშვილი უჭერდა მხარს. იგი ფიქრობდა, რომ Καρχηδων წარმოადგენს „ქართლელთა" დამახინჯებულ ვარიანტს და ამის საბუთად ბერძნულ წერილობით წყაროებში ქართული ტოპონიმიკისა და საკუთარი სახელების დამახინჯების არაერთი მაგალითი მოჰყავდა.[1130] თაყაიშვილი მიიჩნევდა, რომ ქართლი IV-V საუკუნეების მიჯნაზე მოიცავდა არა მთელ აღმოსავლეთ საქართველოს, არამედ მის ერთ ნაწილს-ჰერეთის მოსაზღვრე მიწებს, რომელიც ირანს ექვემდებარებოდა და მისი მმართველი იყო პიტიახში."[1131]

[1130] ექვ. თაყაიშვილი. როდის შეიცვალა იბერთა სახელმწიფო ქართველთა სახელმწიფოდ. მნათობი. სახელგამი. N 8. 1948, გვ. 99-100

[1131] ექვ. თაყაიშვილი. როდის შეიცვალა იბერთა სახელმწიფო ქართველთა სახელმწიფოდ. მნათობი. სახელგამი. N 8. 1948, გვ. 96

რაც შეეხება ქრონოლოგიას, თაყაიშვილი მიიჩნევს, რომ ეს პიტიახში, უშა/უჩა არის IV საუკუნის დასასრულის და V საუკუნის მოღვაწე, რომელიც ცხადყოფს, რომ იბერიის ეს ნაწილი სრულ ვასალურ დამოკიდებულებაშია ირანთან.[1132]

უკანასკნელ ხანებში უსა პიტიახშთან დაკავშირებით მოსაზრება გამოთქვა **მ. ბახტაძემ** სადოქტორო ნაშრომში „ერისთავობის ინსტიტუტი საქართველოში". მ. ბახტაძე მართებულად აღნიშნავს, რომ გუგარქის პიტიახშების გაიგივება არმაზელ პიტიახშებთან არასწორია,[1133] ამასთან დაკავშირებით ჩვენ ზემოთ მიზეზიც აღვნიშნეთ – უსას პიტიახშის ინსიგნიაში რამდენადმე ცენტრიდანული პოზიციები ჩანს, რაც საკუთრივ ქართლის პოლიტიკურ ცენტრში შეუძლებლად მიგვაჩნია. ამავდროულად, მ. ბახტაძე დასაშვებად მიიჩნევს უსა პიტიახშის მოგვიანო ხანის არშუშა I-თან ან არშუშა II-სთან დაკავშირებას,[1134] რაც ჩვენ ასევე ნაკლებსავარაუდოდ მიგვაჩნია (იხ. ზემოთ).

გუგარქის საპიტიახშოს ისტორიისათვის აგრეთვე საინტერესოა „ქართლის ცხოვრებაში" დაცული ცნობები, რომელიც მირიან მეფის მმართველობას და შემდგომ პერიოდს უკავშირდება. „ქართლის ცხოვრების" მიხედვით, მირიანმა გუგარქის ტერიტორია ფეროზს, თავის ნათესავს, წარმოშობით სპარსელს გადასცა. ამასთან, თავისი ასული მიათხოვა მას.[1135] ამ ფეროზის შთამომავლები მოგვიანებით კარგავენ ამ ტერიტორიას. „ქართლის ცხოვრების მიხედვით, „ერისთავმან სპარსთამან წარიყვანა ტყუედ შვილნი ფეროზისნი, ასულის წულნი მირიანისნი და ქვეყანა მათი საზღვარი ქართლისა მოსცა ვარაზ-ბაქარსვე".[1136]

მიჩნეულია, რომ ტრადიციით, ფეროზი და მირიანი თავს ერთ-ერთ სპარსულ დინასტიას, მიჰრანიანებს მიაკუთვნებდნენ. კ. თუმანოვი ამას რეალურად მიიჩნევს,[1137] თუმცა ქართულ ისტორიოგრაფიაში

[1132] ექვ. თაყაიშვილი. როდის შეიცვალა იბერთა სახელმწიფო ქართველთა სახელმწიფოდ. მნათობი. სახელგამი. N 8. 1948, გვ. 100
[1133] მ. ბახტაძე. ერისთავობის ინსტიტუტი საქართველოში. თბილისი. გამომცემლობა: არტანუჯი. 2003, გვ. 24
[1134] მ. ბახტაძე. ერისთავობის ინსტიტუტი საქართველოში. თბილისი. გამომცემლობა: არტანუჯი. 2003, გვ. 33
[1135] ქართლის ცხოვრება, ტექსტი დადგენილი ყველა ძირითადი ხელნაწერის მიხედვით ს. ყაუხჩიშვილის მიერ. თბილისი. გამომცემლობა: სახელგამი. 1955, გვ. 68
[1136] ქართლის ცხოვრება, ტექსტი დადგენილი ყველა ძირითადი ხელნაწერის მიხედვით ს. ყაუხჩიშვილის მიერ. თბილისი. გამომცემლობა: სახელგამი. 1955, გვ. 137
[1137] C. Toumanoff. Introduction to Christian Caucasian History, II: States and Dynasties of the Formative Period. Traditio 17. 1961, გვ. 38

არცერთის სპარსული წარმოშობის შესახებ თეზა არ არის გაზიარებული.[1138]

ფეროზის ქართლში დამკვიდრების საკითხს მირიანის შემდგომი პერიოდითაც ათარიღებენ, ამის საფუძვლად მიაჩნიათ ის, რომ იგი სპარსეთის მხარდაჭერით მოდის ძალაუფლებაში და ეს უნდა მომხდარიყო 370-იანი წლების დასასრულს ან 380-იან წლებში, როდესაც ორმეფობა ქართლში დასრულდა და მთელი სამეფო პროირანული ორიენტაციის ასფაგურს დარჩა. თუმცა, მ. ბახტაძე შესაძლებლად მიიჩნევს, რომ ფეროზი მირიანის თანამედროვე და სიძეა.[1139] ჩვენ ამ მოსაზრებას ვიზიარებთ, წინააღმდეგ შემთხვევაში გაუგებარია უსა პიტიახშის ქრონოლოგიური ჩარჩო – როდის უნდა მართავდეს იგი გუგარქს. ფეროზის შემდგომ, როგორც ჩანს, გუგარქის საპიტიახშოში დინასტიური ცვლილება მოხდა – ფეროზის შთამომავლები ამ ტერიტორიას კარგავენ. ფეროზის შემდეგ, 361-394 წლებში არ ჩანს, ვინ მართავს გუგარქის საპიტიახშოს. მცირე ხნით გუგარქს, დიდი ალბათობით, მართავდნენ ფეროზის შვილები, მაგრამ მათ მმართველობას მალე ირანელები ჩამოართმევენ და ეს მოვლენაც ასფაგურთან უნდა იყოს კავშირში. კერძოდ, „ქართლის ცხოვრების" მიხედვით, „ერისთავმან სპარსთამან წარიყვანა ტყუედ შვილნი ფეროზისნი, ასულის წულნი მირიანისნი და ქვეყანა მათი საზღვარი ქართლისა მოსცა ვარაზ-ბაქარსვე".[1140]

**შემდეგ, როგორც აღვნიშნეთ, დინასტიის ცვლილება მოხდა და უსა პიტიახში სწორედ ასფაგურის (ვარაზ-ბაკურის) თანადროული მოხელეა გუგარქში.**

მ. ბახტაძეც უსა პიტიახშის მიერ გუგარქის საპიტიახშოს მიღების ქრონოლოგიურ ჩარჩოდ IV საუკუნის 80-90-ს მიიჩნევს.[1141] ფეროზის შთამომავლების მომდევნო პერიოდის პიტიახშებიდან რამდენიმეს ჰქვია სახელი არშუშა (რომელთა სახელი შესაძლოა დაკავშირებული იყოს სახელთან „უსა", თუმცა, ეს არ ნიშნავს, რომ უსა პიტიახში რომელიმე მათგანია), შესაბამისად, შეგვიძლია დავასკვნათ, რომ IV საუკუნის 80-90-იან წლებში,

---

[1138] **საქართველოს ისტორიის ნარკვევები.** ტ. II. თბილისი, გამომცემლობა: საბჭოთა საქართველო. 1973, გვ. 59-62; **თ. დუნდუა.** მოვსეს ხორენაცის ერთი ცნობის გარშემო (იბერია-პონტოს პოლიტიკური კონტაქტების საკითხისათვის). ივანე ჯავახიშვილის სახელობის თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტის საქართველოს ისტორიის ინსტიტუტის შრომები. XIV. თბილისი. 2018, გვ. 14

[1139] მ. ბახტაძე. ერისთავობის ინსტიტუტი საქართველოში. თბილისი. გამომცემლობა: არტანუჯი. 2003. გვ. 34-35

[1140] ქართლის ცხოვრება, ტექსტი დადგენილი ყველა ძირითადი ხელნაწერის მიხედვით ს. ყაუხჩიშვილის მიერ. თბილისი. გამომცემლობა: სახელგამი. 1955, გვ. 137

[1141] მ. ბახტაძე. ერისთავობის ინსტიტუტი საქართველოში. თბილისი. გამომცემლობა: არტანუჯი. 2003, გვ. 38

როდესაც ნამდვილად ლაკუნა ჩანს გუგარქის პიტიახშების სიაში, პიტიახში უნდა ყოფილიყო უსასი.

პიტიახშის სახელთან დაკავშირებით საგანგებოდ უნდა ითქვას, რომ Oὔσας, რომელსაც აშკარად ეტყობა ელინიზაციის კვალი, რაც მამაკაცის საკუთარი სახელისთვის „ς“ დაბოლოების დართვაშია გამოხატული, როგორც ჩანს, შეესაბამება ადგილობრივი „უსა/უშა“ ვარიანტი. ხაზგასმით აღვნიშნავთ, რომ სახელის „უსა/უშა“ დაკავშირებას სახელთან “აშუშა“ ან „არშუშა“ (ანალოგიის თვალსაზრისით) დასაშვებად მივიჩნევთ, მაგრამ უსასის „არშუშა/აშუშა“-ს შემოკლებად მიჩნევა, როგორც ზემოთ აღვნიშნეთ, შეუძლებლად მიგვაჩნია, რადგან, სრულიად დასაბუთებულად გამოიყურება თინათინ ყაუხჩიშვილის ზემოთნახსენები არგუმენტი, რომ სახელი ბერძნულში დასაწყისის ხარჯზე არ მოკლდება.[1142] ამდენად, თვით Oὔσας უნდა გადმოსცემდეს იბერიელი პიტიახშის სახელს (უსა / უშა). ის არაა „აშუშას“ ან რომელიმე სხვა სახელის დაბოლოება“.[1143]

ნიკოლა პრიუდომს, რომელსაც „უსა“ ირანული წარმოშობის საკუთარი სახელი ჰგონია, მაგალითად მოჰყავს რამდენიმე ექვივალენტური ფორმა: ავესტური Usa, Kawe Usa და მათი დერივატები: Kaos, Kaus და მიიჩნევს, რომ Oὔσα სახელის მნიშვნელობა უნდა იყოს „მძლავრი“.[1144]

ვფიქრობთ, პრიუდომის ეს ვარაუდი მისაღები უნდა იყოს იმ თვალსაზრისით, რომ Oὔσας „არშუშა/აშუშასგან“ დამოუკიდებელი სახელია. დამატებით შეიძლება ისიც აღინიშნოს, რომ გამომდინარე იმ მოცემულობიდან, რომ „უსა/უშა“ „აშუშა /არშუშას“ მსგავსი ჟღერადობა აქვს (და ეს უკანასკნელი სახელი სხვადასხვა ეპოქაში რამდენიმე მმართველს ერქვა), Oὔσας ბუნებრივად „ჯდება“ დინასტიური სახელების კონტექსტში.

და ბოლოს, წარწერის სიტყვა Καρχηδων-ის წარმომავლობის და მნიშვნელობის შესახებ.

პირველ რიგში, საგანგებოდ უნდა აღინიშნოს, რომ წარწერის ენა გამართული ბერძნულით არის შესრულებული. პიტიახშის თანამდებობის აღსანიშნავად გამოყენებულია სიტყვა „πιτιάξης“, რომელიც საქართვე-

---

1142 შდრ. Гр. Церетели. Сокращения в греческих рукописях. Сокращения в греческих рукописях. Преимущественно по датированным рукописям Санкт-Петербурга и Москвы. Санкт-Петербург. Типография императорской академии наук. 1896

1143 თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ისტორიის ძველი ბერძნული წყაროები. თბილისი, გამომცემლობა: პროგრამა ლოგოსი. 2019, გვ. 254

1144 N. J. Preud'homme. On the Origin of the Name K`ART`LI: PITIĀXES OUSAS' Intaglio and KARCHĒDOI IBERIANS. წიგნში: იბერია-კოლხეთი, საქართველოს კლასიკური და ადრე მედიევური პერიოდის ისტორიულ-არქეოლოგიური კვლევანი (Iberia-Colchis, Researches on the Archeology and History of Classical and Early Medieval Period) N14. საქართველოს ეროვნული მუზეუმის ოთარ ლორთქიფანიძის არქეოლოგიის ცენტრი. საქართველოს ეროვნული მუზეუმი. თბილისი. 2018, გვ. 212

ლოს ტერიტორიაზე აღმოჩენილ სხვა ბერძნულ წარწერებში – ასპავრუკის წარწერა (II-III სს); ფლავიუს დადესისა და ბერსუმა პიტიახშის წარწერა (III ს.) – ამავე ფორმით დასტურდება. რაც შეეხება სიტყვას „Ἰβήρων“, იგი მრავლობითი რიცხვის ნათესაობითშია წარმოდგენილი და აღნიშნავს „იბერთა“. თუ წარწერის ბოლო სიტყვას – Καρχηδων გავიგებთ როგორც ბერძნულ ენაზე ლიბიის ქალაქის სახელწოდებას („კართაგენი“), გამოდის, რომ აქ მისი სახელობითი ბრუნვაა წარმოდგენილი და მაშინ წარწერა ასე უნდა წავიკითხოთ: „უსას პიტიახში იბერთა კართაგენი“, რაც აზრს სრულიად მოკლებულია. თუ Καρχηδων-ს აღვიქვამთ, როგორც ფორმას „კართაგენელთა“ (რომელიც ბრუნვასა და რიცხვში (gen. pl.) ეთანხმება სიტყვას „Ἰβήρων“), მაშინ აქ შეცდომაა, რადგან ნაცვლად Καρχηδών-ისა, უნდა ეწეროს „Καρχηδονίων“, რასაც სამართლიანად აღნიშნავს თინათინ ყაუხჩიშვილი,[1145] თუკი მხედველობაში მივიღებთ მეორე ვარიანტს და დავუშვებთ, რომ წარწერაში არის შეცდომა (აკლია ί), წარწერა ასე წაიკითხება- „უსას პიტიახში იბერიელთა კართაგენელთა“, რაც ასევე გაუგებარია. თუ შეცდომა არ არის დაშვებული, რაც ერთადერთ ვარიანტად რჩება, უნდა გავიზიაროთ თ. ყაუხჩიშვილის მოსაზრება, რომ Καρχηδών არის მსაზღვრელი (რის გამოც იგი მთავრული ასოთი კი არ იწყებს სიტყვას, არამედ καρχηδων-ად წარმოადგენს), რომელიც ბრუნვასა და რიცხვში ეთანხმება საზღვრულს („Ἰβήρων“). რა უნდა ყოფილიყო ამ შემთხვევაში სიტყვის καρχηδων სახელობითი ბრუნვის ფორმა? თუკი სიტყვა „Ἰβήρων“-ს დავეყრდნობით, რომლის საწყისი ფორმა არის Ἰβήρ (-ηρος), შეიძლება ვივარაუდოთ, რომ καρχηδων-ის საწყისი ვარიანტია *καρχηδ (-ηδος) „კარქედელი“, რომლის ნათესაობითი ბრუნვის ფორმაც უნდა იყოს καρχηδων. აქვე შეიძლება ისიც დავუშვათ, რომ ადგილის სახელწოდება ბერძნულად უნდა ყოფილიყო Καρχηδία (შდრ.Ἰβηρία) ან Καρχης (-ηδος) (შდრ.Ἰβηρίας,- αδος „კავკასიის იბერიის რეგიონი“).[1146] საყურადღებოდ გვეჩვენება ის მომენტიც, რომ ზოგჯერ ტოპონიმიკაში, მაგალითად, ქალაქ ქალკედონის ბერძნულ სახელწოდებაში ერთმანეთს ენაცვლება ფორმები: Καρχηδων/ Χαλκηδων/ Καρχηδων.[1147] რაც შეეხება ასო-ბგერა χ-ს სიტყვაში καρχηδων, შესაძლებელია იმის ვარაუდიც, რომ გამომდინარე იმ მოცემულობიდან, რომ კართაგენის ბერძნულ სახელწოდებაში (Καρχηδών) χ ასო-ბგერა შეესაბამება ფინიკიურ **h-ს (Kart-hadasht)**, რომლის ჟღერადობა ბოლომდე გაურკვეველია, ხოლო ლათინურში -th-დ გადმოიცემა (Car**th**ago) (რაც, საფიქრებელია, უფ-

[1145] თ. ყაუხჩიშვილი. საქართველოს ისტორიის ძველი ბერძნული წყაროები. თბილისი, გამომცემლობა: პროგრამა ლოგოსი. 2019, გვ. 255
[1146] Древнегреческо-Русский словарь, составил И.Х. Дворецкий, том I. Москва . 1951, გვ. 809
[1147] T. Hewitt Kett. Alphabet. Taylor, Walton and Maberly, London. 1849, გვ. 90

რო ზუსტადაც ასახავდა ამ ფინიკიური ბგერის ფონეტიკურ შესატყვისს), შეიძლება ძალიან ფრთხილად გამოვთქვათ ვარაუდი, რომ უსას პიტიახშის წარწერაში მოცემული სიტყვაში (καρχηδων) χ ასო ასახავდა ქართულ ბგერა „თ“-ს. შესაბამისად, ბერძნული καρχηδων-ის მიღმა, რომლის საწყისი ფორმა, მეტი ალბათობით იყო *Καρχης, შესაძლოა, იგულისხმებოდეს ცნობილი „ქართ“. აქ, ცხადია, ჩვენ ტოპონიმ „ქართლის“ ეტიმოლოგიიის საკითხზე კი არ ვმსჯელობთ (რაც დღესდღეობით დაუდგენელია),[1148] არამედ ვაკავშირებთ მას წარწერაში დადასტურებულ καρχηδων-თან.

დასკვნის სახით შეიძლება ითქვას, შემდეგი:

Οΰσας πιτιάξης Ἰβήρων καρχηδων – ასახავს IV საუკუნის მიწურულის და V დასაწყისის ვითარებას იბერიაში. უსასი პიტიახშობას იღებს, დიდი ალბათობით, მეფე ასფაგურის მმართველობაში, ირანელთა გარკვეული დახმარების შედეგად, IV საუკუნის 80-90-იან წლებში გუგარქის შემოერთების შემდეგ. იგი განაგებს ტერიტორიას, რომელიც გარკვეულწილად პერიოდულად იბერიის ნაწილია, და ამავდროულად, გამოირჩევა მკვეთრი ცენტრიდანული ასპირაციებით, ეს უკვე, სავარაუდოდ, მას შემდეგ, რაც მცხეთის ტახტზე ისევ ქრისტიანი მეფეები ბრუნდებიან. შესაბამისად, მის ინსიგნიაზე წარწერაში იგი იხსენიება „იბერთა“ პიტიახშად, თუმცა ეს არ არის უშუალოდ იბერია, რადგან „იბერია“ წარწერაში კიდევ უფრო დაზუსტებულია ტერმინით καρχηδων, რომლის უკანაც, შესაძლოა, ტერმინ „ქართლის“ ერთ-ერთი ადრეული რემინისცენცია იმალებოდეს, იმ კონკრეტული ტერიტორიისა, რომელსაც უსასის სახლი ფლობდა. „ქართლში“, ჩვენი ვარაუდით, ამ კონკრეტულ შემთხვევაში უნდა ვიგულისხმოთ იბერიის სამხრეთ-აღმოსავლეთის გარკვეული ნაწილი და გოგარენე. სწორედ გოგარენეს შემოერთებით აღმოჩნდა უსასის ხელში ეს ტიტული, რომელსაც ტრადიციულად ფლობდნენ ამ რეგიონის მმართველები. უსა, რომელიც ახალი დინასტიის დამფუძნებლად გვევლინება, საფიქრებელია, საკუთარი მმართველობის ძველი დინასტიის მსგავს ლეგიტიმაციას ცდილობს, ტერმინი καρχηδων ერთის მხრივ, მას ირანულ სამყაროსთან აახლოებს, ხოლო, მეორეს მხრივ, ახლოს დგას ადგილობრივ ტერმინთან „ქართლი“. სიტყვა Καρχηδων რეგიონის ტოპონიმიკისთვისაც უცხოდ არ გამოიყურება, რაზეც ჩვენ ზემოთაც ვიმსჯელეთ. წარწერა შესრულებულია იბერიაში დამკვიდრებულ „საერთაშორისო“, ბერძნულ ენ-

[1148] „ქართლის“ ეტიმოლოგიისა და წყაროებში დადასტურების შესახებ იხ. გურამ ბედოშვილი. ქართულ ტოპონიმთა განმარტებით-ეტიმოლოგიური ლექსიკონი“ ტ. I. საქართველოს მეცნიერებათა აკადემია. არნ. ჩიქობავას სახელობის ენათმეცნიერების ინსტიტუტი. ზაკურ სულაკაურის გამომცემლობა. 2002; ტ. II. თსუ. არნ. ჩიქობავას სახელობის ენათმეცნიერების ინსტიტუტი. 2013

აზე. წარწერაში, სავარაუდოდ, ნახსენები არიან „ქართლის ბინადარი“ იბერიელები, რომელსაც ბერძნულად შეესაბამება Ἴβήρες *καρχηδώνες. ეს ტოპონიმი („ქართლი“), როგორც ჩანს, ახალი დამკვიდრებულია იბერიაში და სრულიად უცნობია ანტიკური ხანის ბერძნულ-რომაული წყაროებისათვის. სიტყვა καρχηδών-ს მეტ განსაზღვრულობას ანიჭებს ტრადიციული ეთნონიმი Ἴβήρων. „ქართლი“ წარწერაში ჩნდება როგორც იბერიელებით დასახლებული რეგიონი, რომლის ბინადართა სახელი καρχηδών მიემართება როგორც ქართულ სიტყვას „ქართლი“ (*Καρχης, -ηδος), ისე რომაელთა წინააღმდეგ მებრძოლ ლიბიურ კართაგენს. კართაგენთან „ქართლის“ ჟღერადობის და ყალიბის დაახლოება აძლევს ამ უკანასკნელს „ტრადიციული“ ტოპონიმის იერს, მეტ დამაჯერებლობას ანიჭებს პიტიხშის ინსიგნიას და ამავდროულად ააშკარავებს პროირანულად განწყობილი საპატიახშოს პოლიტიკურ არჩევანს.

## Introduction

Greek and Roman inscriptions have invaluable importance for the study of Georgian history of the Graeco-Roman era. These inscriptions give us the opportunity to check many important aspects of Georgian history. It is notable, that "Life of Kartli" and "Conversion of Kartli" serve as major Georgian narrative historical sources about Eastern Georgia. There is an important chronological gap between classical antiquity and the creation of both above-mentioned narrative sources. Therefore, it would be very difficult to rest only on these two sources in order to reconstruct history of Eastern Georgia. As for Western Georgia, we do not have any ancient source in Georgian language since it was not used there in classical antiquity at all. In general, Georgian historical narrative about classical antiquity can be evaluated in the following form – relative abundance of information with anachronisms, less preciseness and in some cases even the "loss" of time, focusing mostly on Iberia and not on Colchis. There are obvious reasons for this – process of invasion of Eastern Georgian element in Western Georgia determined denunciation of Colchian historical memory. Unlike Georgian historical narrative sources' authors, Grk and Roman authors are contemporaries – they give us information which can check material for Iberia while they represent the major source for the reconstruction of Colchian history. Gaps in narrative sources are filled by epigraphic material. Since epigraphic material gives us information about specific economic year, they are almost absolutely trustworthy. The systemic study of Greek and Latin inscriptions can shed the light on many aspects of Georgian history. Nowadays the urgency of their study is determined by several reasons:

- ✓ Greek and Roman narrative sources, specifically their values and limitations to reconstruct the history is very well researched by historians and philologists, while epigraphic sources mostly were studied by philologists. Tinatin Kaukhchishvili published "Corpus

of Greek Inscriptions in Georgia". All Greek inscriptions known and discovered in Georgia up today are included in this corpus. Scholar added mostly paleographic commentaries, and historical context was explained in most cases, her contribution was immense and invaluable, still part of the inscriptions needed additional philological and mostly, historical scholarly commentaries.

- ✓ Nowadays tendency to study Georgian history in the context of world history increased significantly. The research conducted to study specific aspects and taking into consideration the context and the tendencies in historiography results in wide commentaries to relatively small inscriptions. One example is a publication of inscriptions known from Halicarnassus theatre. A person with the name "Moschos, son of Moschos" is mentioned in these inscriptions. The person is also known from numismatic material of Smyrna. The official who struck the coin and put the pride inscription on coin "Moschos, son of Moschos" and the official known form Halicarnassus inscription "Moschos, son of Moschos" seem to be the same person. Supposedly, ethnic name became a proper name and its duplication hints to the origin of this person from Kartvelian world. Since ethnic name became a proper name, reality of the Meskhi social contract (state) is also possible. A very good example of this is also another case – the inscription from Plataea mentions an Iberian known only from the epigraphic sources, the very first Georgian Christian, a certain Gaios the Iberian – his name "Iber" is an ethnic name, which became a proper name. This small inscription needed a wide scholarly commentary to explain the context fully. Anyway, the idea is that even such a small, relatively less informative sources needed wide commentaries in order to explain the whole context.
- ✓ Some very famous, large inscriptions seemed to have quite wide scientific commentaries, for example, Stele of Serapeitis/Seraphita from Mtskheta seemed to be quite well studied, however, in the light of recent publications more linguistic and historical commentaries

were added to it. This is a very good example that it was necessary to reinterpret these inscriptions and publish them with fresh commentaries.

- ✓ Greek and Latin epigraphic sources concerning Georgia discovered abroad were not collected at all. Therefore, our aim was to collect them. Nowadays databases of Greek and Latin Inscriptions which usually have very strong search systems, gave us the possibility find all inscriptions interesting for the study of Georgian history and this further enriched our knowledge.
- ✓ Latin inscriptions discovered in and outside Georgia interesting for the study of Georgian history were not collected together in one publication. We gathered those known from Georgian historiography as much as possible and added some new inscriptions also found in recently published databases.

The research team worked together in the project; however, it should be mentioned that in rare instances the members of the team had somewhat different opinions. Therefore, first of all, all sections have indication to specific authors while in case of different opinion, there are references in footnotes. Major narrative follows the part all authors agree while different opinion is in a footnote or there is an indication where such an opinion starts.

In order to create full narrative of Georgian history in the light of epigraphic sources we decided to form the structure of the book with the following principles: a) we divided the book into two parts: first part will contain Greek and Latin inscriptions about Colchis/Lazica, while the second one will focus on the history of Iberia/Kartli; b) inscriptions will be presented in chronological order to stick to the principle of complete narrative in order to outline the historical context well; c) initially our intention was to separate inscriptions discovered outside Georgia however since some of them were thematically connected with inscriptions discovered in Georgia, for example, Queen Ulpia's inscription and epitaph of Amazaspos, eventually we decided to put inscriptions discovered abroad in a narrative about Colchis and Iberia

where they would fit with inscriptions found in Georgia following the chronological principle also.

Visual material of inscriptions from Abkhazia is not available for us in the light of Russian occupation of Georgian territories, therefore, we used the images given in scientific literature for their study. We worked on inscriptions found in databases based on their images or text given there, also we used images kept in online-catalogues of the museums. On inscriptions kept in Georgian National Museum we worked with the use of images given with special permission.

## Inscription on Amphora from Sokhumi Museum

Black-figured imported amphora dated back to the 6th c. BC is kept in Sokhumi Museum. This artefact was described and published with scholarly comments by T. Kaukhchishvili. According to her, amphora of 60 cm. height is fully decorated (repository N ABM 78-7). War preparations are depicted on one of the scenes in the middle of amphora, between handles, Greek inscription is 17 cm. above. Height and width of the letters are 0,2-0,3 cm. Distance between the letters do not exceed 1 cm.[1] The content of the inscription is as follows:

N. KON N[ί]κον Nikon...

T. Kaukhchishvili assumed that the inscriptions depicts either the name of the warrior (Νικονίδας, Νικόνομος, Νικόνοος, Νίκων, Νικωνίδης, Νικώνυμος) or it is some form of the verb νικάω (νικάω- to win, to overcome).[2] She based her opinion about the chronology of the inscription on letter outline (mainly ν), also on archaeological and stylistic analysis of amphora.[3]

According to online corpus of Greek inscriptions, Νίκον form is attested in 25 cases, twice in one inscription. It is part of the following names: Νικ[ονία], Νικόνομ[ος], Νικονό[μου] (three times), Νικονίκη, Νικονίδου, Νικονίδας, Νικονόα, Νικονόη (twice), Νικονόης. The specific form Νίκον as a full form is in seven inscriptions. The name is present everywhere in the Greek World, in every region.[4] As a part of the verb it is not known from inscriptions.

The name Nikon is quite common and appears in several amphorae decorated with chariot racing scenes and are considered to be Pseudo-Panathenaic amphorae.[5]

The vase is an evidence of Greek presence in the region in 6th c. BC.

[1] T. Kaukhchishvili. Corpus of Greek Inscriptions in Georgia. vol. I. Western Georgia. Tbilisi, Logosi Press. 1999, p. 78 (in Georg.)

[2] T. Kaukhchishvili. Corpus of Greek Inscriptions in Georgia. vol. I. Western Georgia. Tbilisi, Logosi Press. 1999, pp. 77-78 (in Georg.)

[3] T. Kaukhchishvili. Corpus of Greek Inscriptions in Georgia. vol. I. Western Georgia. Tbilisi, Logosi Press. 1999, pp. 77-78 (in Georg.)

[4] For the database of Greek inscriptions see: Greek Inscriptions online. Packhard Humanities Institute. Available at: https://inscriptions.packhum.org/ last access: 20.01.2022

[5] Th. Mannack. A Son of Nikon or Nikon Victorious: A New Inscription on a Fragment of a Pseudo Panathenaic Amphora. Arts. 11(4), 69. 2022. https://doi.org/10.3390/arts11040069

There is an opinion, that the inscription has a missing word ΚΑΛΟΣ and that this inscription belongs to a man who won in a horse-race,[6] however, such exaggerated conclusions should be avoided.

[6] A. I. Jopua, V. A. Niushkov. Epigraph Material from Classical Antiquity on the Territory of Abkhazia. Vestnik Tanaisa. issue 5. vol. I. 2019, p. 125 (in Russian)

## Inscriptions on II type Hemidrachms of Colchian Money/Tetri

**Description of coin type** – Silver. Weights range from 1,2 to 2,6 gr. d≈12 mm. (see appendix 1).

**Obverse:** Archaic female head to right/left within the linear circle or in border of the dots

**Reverse:** Bull's head to right within the linear circle. Some of the coins are with the Greek letters – MO/ΣO, Φ, A, O, E, Π, Δ.

**Mint –** Phasis.

**Nominal** – Attic system hemidrachm.

**Date** – 5th-3rd cc. B.C.

**Collection**: Simon Janashia Museum of Georgia, e.g. GF. (Fund of Treasury, Numismatic Collection, Simon Janashia Museum of Georgia.) №№ 1229, 1415, 1418,1424, 1429, 1435, 1438, 1439, 1442, 1446, 1456, 1457, 1459, 1462, 1472, 1474, 1477, 1478, 1479, 1494, 1497, 1509, 1512, 1524, 1531, 1634, 1563, 1542, 1543, 1546, 1572, 1573, 1586, 1594, 1595, 1601, 1603, 1605 etc.

"Colchian tetri" is a name of a coin group. Within it eight types can be distinguished. Initially, the name "Colchian tetri" was attributed to the II type hemidrachms. They were found in their thousands in West Georgia (ancient Colchis), both in the seaboard as well as inner territories, and are undoubtedly of the Colchian origin. Other coins' typological and stylistic similarity with the II type hemidrachms and topography of their findings (their majority is found with the II type hemidrachms) give us every reason to attribute them to the Colchian tetri group. Exactly the typological and stylistic similarities with II type hemidrachms make it possible to unite all other coins into the Colchian tetri group.

The majority of the Colchian tetri is without inscription. However, some II type hemidrachms have the Greek letters as follows: MO/ΣO, Φ, A, O, E, Π, Δ. Although it is very difficult to decipher them, by virtue of analogies it is possible to make a hypothesis that the letters are initials of Greek magistrates' names. The minting of coins is their responsibility. The hemidrachms with the identical letters are of the same issue.

Colchian tetri was struck by the local Greeks living in Phasis (Poti). An additional argument to support the theory is as follows: there are depictions of deities and their attributes on the coins, not the iconography or legend related to a king. This is very characteristic to the Greek cities generally.[7]

---

[7] **G. Dundua.** About the Genesis of Lion's Type Colchian Money ("Kolkhidki"). "Matsne". Series of History, Archaeology, Ethnology and Art History. Tbilisi. 1972. №1 (in Georg.); **G. Dundua, A. Kakhidze.** Issues About the Genesis of the Colchian Money ("Kolkhidki"). "Matsne". Series of History…. Tbilisi. 1978. №4, "Matsne". Series of History…. Tbilisi. 1979. №2 (in Georg.); **G. Dundua.** Numismatic Material from Guria. Guria I. Tbilisi. 1996 (in Georg.); **G. Dundua.** Hoards of Imported Antique Coins (the 6th c. B.C.-4th c. A.D.) from Colchis. Guria II. Tbilisi. 1997 (in Georg.); **G. Dundua**. Colchian Money ("Kolkhidki") (General Survey). "Iberia-Colchis". Archaeological Researches of Antique Georgia – Selected Articles. №1. Tbilisi. 2003 (in Georg.); **G. Dundua, T. Dundua**. Georgian Numismatics. I. Tbilisi, Artanuji Press. 2006 (in Georg.); **G. Dundua, Ir. Jalaghania.** Georgian Numismatic Dictionary. Tbilisi, Nekeri Press. 2009 (in Georg.); **T. Dundua.** Colchis, Iberia and the Kingdom of Pontus According to Numismatic Material. Tbilisi, Tbilisi State University Press. 1993 (in Georg.); **T. Dundua.** Georgia and the West According to Numismatic Material. Books I-II. Tbilisi, Meridiani Press. 1995 (in Georg.); **T. Dundua**. Georgian Ethnocultural Evolution and the West According to Numismatic Material. Tbilisi, Meridiani Press. 1997 (in Georg.); **T. Dundua.** Colchian Money ("Kolkhidki") and Some Questions of Colchian History. Tbilisi, Meridiani Press. 2002 (in Georg.); **T. Dundua, G. Dundua, N. Javakhishvili, A. Eristavi**. Money in Georgia. Tbilisi, National Bank of Georgia. 2003 (2nd Edition) (Georgian and English parallel texts); **T. Dundua, G. Dundua *et al.*** Online English-Georgian Catalogue of Georgian Numismatics (http://geonumismatics.tsu.ge) (Georgian and English parallel texts); **T. Dundua, G. Dundua.** Catalogue of Georgian Numismatics. Part One. Tbilisi, Meridiani Press. 2013 (Georgian and English parallel texts); **Iv. Javakhishvili.** Georgian Numismatics and Metrology. Tbilisi, Zarya Vostoka Press. 1925 (in Georg.); **D. Kapanadze.** Notes on the Numismatics of Ancient Colchis. Bulletin ("Moambe") of the State Museum of Georgia. Vol. XV-B. 1949 (in Georg.); **D. Kapanadze.** Georgian Numismatics. Tbilisi, Tbilisi University Press. 1969 (in Georg.); **O. Lordkipanidze.** About the Iconography of the II Type Colchian Didrachm. Researches ("Dziebani"). №3. Tbilisi. 1999 (in Georg.). **S. Makalatia.** Colchian Didrachm. Bulletin ("Moambe") of the State Museum of Georgia. Vol. VII. Tbilisi. 1933 (in Georg.); **S. Makalatia.** Discovery of a New Type of the Colchian Coins. Bulletin ("Moambe") of the State Museum of Georgia. Vol. XIV-B. Tbilisi. 1947 (in Georg.); **G. F. Dundua.** Numismatics of Ancient Georgia. Tbilisi, Metsniereba Press. 1987 (in Russian); **K. V. Golenko.** Hoard of Sinopean and Colchian Coins from Kobuleti (1948). *Vestnik Drevnei Istorii* (VDI). 1961. № 1 (in Russian); **K. V. Golenko, D. Kapanadze**. Four Hoards of Kolkhidki. *Numizmatika i Epigrafika.* VI. 1966 (in Russian); **I. A. Javakhishvili. E. A. Pakhomov.** Coins of Georgia. *Khristiankiy Vostok*. vol. 1. Saint-Petersburg. 1912 (in Russian); **D. G. Kapanadze.** Georgian Numismatics. Moscow, USSR Academy of Sciences Press. 1955 (in Russian); **B. A. Kuftin**. Material to the Archaeology of Colchis. II. Tbilisi, Tekhnika da Shroma Press. 1950 (in Russian); **E. A. Pakhomov.** Coins of Georgia. vol. I. Saint-Petersburg, Imperial Academy of Sciences. 1910 (in Russian); **E. A. Pakhomov.** Coins of Georgia. vol. I-II. Tbilisi, Metsniereba Press. 1970 (in Russian); **A. N. Zograf.** Spread of Discoveries of Antique Coins in Caucasus. *Trudi Otdela Numizmatiki Gosudarstvennogo Ermitazha* (TONGE). vol. I. Leningrad. 1945 (in Russian); **G. Dundua.** Les Kolkhidki. Dialogues d'histoire Ancienne. № 8. 1982; **G. Dundua, T. Dundua.** Les relations économiques de la Colchide aux Époques Archaïque et Classique d' après le matériel numismatique. La Mer Noire Zone de Contacts (Actes du VIIe Symposium de Vani – 26-30. IX. 1994). Presses Universitaires Franc-Comtoises. Paris. 1994; **G. Dundua.** Hoards of Foreign Coins of the Classical Period from Colchis (6th century B.C.-4th century A.D.). Georgian Journal of Archaeology. Tbilisi. 2004; **T. Dundua.** Georgia within the European Integration as Seen in Coinage. Small Catalogue the Georgian Coins. Tbilisi, Meridiani Press. 1999; **T. Dundua.** Georgia within the European Integration. Graeco-Roman World, Byzantine Commonwealth, Orthodox Alliance and the Georgians. Tbilisi, Meridiani Press. 2013; **D. M. Lang.** Studies in the Numismatic History of Georgia in Transcaucasia. New York, The American Numismatic Society. 1955; **D. M. Lang.** Notes on Caucasian Numismatics. The Numismatic Chronicle (N.C.). Vol. XVII. London. 1957

## Metos' Inscriptions from Itkhvisi

Several imported vessels with Greek graffiti were discovered in village Itkhvisi, Chiatura district in 1962-1963 during archaeological excavations led by Georgian State Museum.

The first vessel is a black-glazed bowl. It is almost completely preserved and restored by the specialists. Archaeologists dated it back to the 5th c. BC and attributed it to the workshops of Attica taking into account the quality of the glaze.[8] Greek inscription is scratched on the mouth of the bowl ΜΗΤΟΣ (μήτος)[9]

A jug was discovered in the same grave with Greek monogram, which should be reconstructed as ΜΤΣ (μτς)[10] in I. Gagoshidze's opinion.

Since both vessels are discovered in the same grave and with similar inscriptions, I. Gagoshidze assumed that in both cases it should be the name of the holder.[11]

G. Barjadze pointed out that on the opposite side of the village, people with the family name "Metonidze" live in the village of Tsirkvali and used this as an evidence to prove the local origin of the name.[12] As for the deceased, he believed that this person should be one step down of *skeptukh* on a social ladder.[13] Such differentiated social hierarchy is not attested in Colchis. Also, it is known that not only one, but several *sceptuchies* existed in Colchis and therefore, it is quite possible that this grave belongs to one of the heads of *sceptuchy*. We should mention one moment – in case of Dedatos from Vani it is easier to claim that Dedatos is one of the heads of skeptuchy than in case of Metos because Dedatos's inscription is on a sealing ring while in case of Metos the inscription is on vessels. On the other hand, there are diadems discovered in Itskhvisi grave as well as in Vani, in Dedatos' grave.[14]

[8] I. Gagoshidze. Itkhvisi Burial. Bulletin ("Moambe") of the State Museum of Georgia. vol. XXV-B. 1966 (in Georg.), p. 39
[9] I. Gagoshidze. Itkhvisi Burial. Bulletin ("Moambe") of the State Museum of Georgia. vol. XXV-B. 1966 (in Georg.), p. 39
[10] I. Gagoshidze. Itkhvisi Burial. Bulletin ("Moambe") of the State Museum of Georgia. vol. XXV-B. 1966, p. 40 (in Georg.)
[11] I. Gagoshidze. Itkhvisi Burial. Bulletin ("Moambe") of the State Museum of Georgia. vol. XXV-B. 1966, p. 40 (in Georg.)
[12] G. Barjadze. Itkhvisi. Historical and Ethnigraphic Research. Tbilisi. 2004, p. 7 (in Georg.)
[13] G. Barjadze. Itkhvisi. Historical and Ethnigraphic Research. Tbilisi. 2004, p. 8 (in Georg.)
[14] I. Gagoshidze. Itkhvisi Burial. Bulletin ("Moambe") of the State Museum of Georgia. vol. XXV-B. 1966, p. 33-34 (in Georg.)

A name “Metos” is not part of Greek prosopography, neither it is known from any other inscription. Therefore, the name seems to be of local origin. It should be noted that the existence of a local name having a Greek suffix is an additional evidence of the high level of hellenization of locals even at such distant territory from the shores and from the Greek colonies as Itkhvisi is.

Another version of the name is written with the use of only consonants which is characteristic to Semitic languages. Aramaic was not used in Western Georgia, only in Eastern Georgia, so we cannot argue Aramaic influence, however the fact is also notable.

Itkhvisi inscription is in fact the earliest well dated inscription from Western Georgia. The earliest ones are different letters on Colchian hemidrachms, although their informative possibilities are quite limited.

